სურა 1
„ფათიჰა"

1. სახელითა ალლაჰისა, მოწყალისა, მწყალობლისა

2. ქება ალლაჰს , უფალს სამყაროთა.

3.მოწყალესა, მწყალობელსა,

4.სამსჯავროს დღის მბრძანებელსა.

5. მხოლოდ გცემთ შენ თაყვანს, და მხოლოდ შენ გთხოვთ შეწევნას

6. გვიწინამძღვრე პირდაპირი გზით.

7. იმათი გზით, რომელთაც მიეცი მოწყალება, არა – შერისხულთა და არცა – გზააბნეულთა

სურა 2

„ბაყარა"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. ელიფ, ლაამ, მიიმ.

2. ეს წიგნი ეჭვი არ არის მასში – ჭეშმარიტი გზაა ღვთისმოშიშთათვის;

3. მათთვის, რომელთაც ირწმუნეს დაფარული, დგრებიან ლოცვად და ხარჯავენ იმას, რასაც ჩვენ სარჩოდ ვუწყალობებთ.

4. რომელთაც ირწმუნეს, რაც ზეგარდმოვლენილ იქნა შენზე რაც გარდმოვლენილა შენზე უწინ და ზესთასოფლისა სწორედ მათ სჯერათ მტკიცედ

5. ისინი ჭეშმარიტ გზაზე დგანან თავიანთ უფლის მეოხებით და ისინი ნეტარნი არაიან.

6. ხოლო ურწმუნობითათვის სულერთია – გააფრთხილებ თუ არ გაფრთხილებ; არ ირწმუნებენ;

7. დახშო ალლაჰმა მათი გულები და მათი სმენა თვალებზე საბურველი გადაჰკვრიათ და სწორედ მათ – სასჯელი დიადი.

8. და არსებობენ ადამიანები, რომელნიც ამბობენ: ვირწმუნეთ ალლაჰი და დღე უკანასკნელი, თუმცა არ არიან მორწმუნენი.

9. ცდილობენ, რომ ალლაჰი და მორწმუნენი მოატყუონ; თუმცა მხოლოდ საკუთარ თავს იტყუებენ და არ აცნობიერებენ (შედეგს).

10. მათ სენი აქვთ გულებში. ამ სიცრუის სანაცვლოდ ალლაჰი მათ გაუმწვავებს სენს, რის გამოც უაღრესად მწარე სასჯელი მოელით.

11. როდესაც აფრთხილებენ: ნუ თესავთ დედამიწაზე არეულობას! ისინი პასუხობენ: ჩვენ, მხოლოდ მშვიდობისმთესველნი ვართ.

12. თვალი გაახილეთ! სწორედ ისინი არიან არეულობის მთესველნი, თუმცაღა არ აცნობიერებენ.

13. როდესაც ეტყვიან: იწამეთ ისე, როგორც იწამა (მუსლიმმა) ხალხმა, ისინი პასუხობენ: ისე ვიწამოთ, როგორც ცნობამიხდილთა იწამეს?!სინამდვილეში თვითონვე არიან ცნობამიხდილნი, თუმცა არ იციან.

14. როდესაც მორწმუნეებს შეხვდებიან, მათ (პირმოთნეობით) ეტყვიან: ჩვენც ვიწამეთ! მაგრამ როდესაც თავიანთ სატანებთან მარტონი დარჩებიან, ეუბნებიან: ჩვენ თქვენთან ერთად ვართ, მათ კი მხოლოდ დავცინით.

15. (ჭეშმარიტად კი) ალლაჰი დასცინებს მათ და ვადას გაუგრძელებს თავიანთ აღვირახსნილობაში. ამრიგად, ისინი ერთხანს დაძრწიან თავიანთ ნებაზე მიშვებულნი.

16. აი ისინი, რომელთაც ჭეშმარიტების ფასად ცდომილება იყიდეს. მათი ესვაჭრობა კი სარფიანი არ გამოდგა, რადგან ვერ გაიგნეს გზა ჭეშმარიტი.

17. მათი მდგომარეობა იმ კაცის მდგომარეობას ჰგავს, რომელმაც სიბნელეში ცეცხლი დაანთო და როცა მის გარშემო განათდა ყველაფერი,ალლაჰმა თვალებში სინათლე წაართვა და სიბნელეში დააგდო. ისინი ვეღარაფერს დაინახავენ.

18. ისინი ყრუნი, მუნჯნი და ბრმანი არიან, ამიტომ ჭეშმარიტ გზას არ დაუბრუნდებიან.

19. ან (მათი მდგომარეობა) წყვდიადში ზეციდან საავდროდ გამზადებულ ღრუბელს ჰგავს, რომელსაც თან ახლავს ჭექა და ელვა. მეხის თავზარდამცემი ხმაურისგან შეშინებულნი თითებს ყურებში იცობენ სიკვდილის შიშით (გარემოცულნი). ალლაჰი მთლიანად გარემოიცავს ურწმუნოებს2.

20. ელვა სადაცაა თვალის ჩინს წაართმევს მათ. როგორც კი განათდება, წინ მიდიან, ხოლო ელვა რომ გაივლის და წყვდიადი ჩამოწვება, გაშტერებული ჩერდებიან. ასე, რომ თუ ინება ალლაჰმა, სმენასაც წაართმევს და თვალისჩინსაც. უთუოდ, ალლაჰი ყოვლისშემძლეა!

21. ჰეი, ადამიანებო! თაყვანი ეცით თქვენს ღმერთსა, რომელმაც გაგაჩინათ თქვენ და თქვენ უწინარეს ვინც იყო! ამგვარად, ეგების დაცული იქმნეთ ყოველივე ცუდისაგან.

22. რომელმაც თქვენთვის დედამიწა სარეცელად გაფინა და ზეცა კამარად, ზეციდან წვიმა გარდმოავლინა და ამ წვიმით ნაირ-ნაირი ნაყოფი სარჩოდ აღმოგიცენათ. დაე, შეგნებულად არ გაუჩინოთ ალლაჰს თანაზიარნი!

23. თუ რამ ეჭვი შეგეპარათ მასში, რაც მოვუვლინეთ ჩვენს მსახურს (მუჰამმედს), მაშინ მოუხმეთ ყველას, ვისიც თქვენ გწამთ, გარდა ალლაჰისა, და თუკი თქვენ ხართ მართალნი, ერთი სურა მაინც მოიტანეთ მსგავსი მისი.

24. რომ ვერ შექმნათ და ვერც ვერასდროს შექმნით, მაშინ იმ ცეცხლისა გეშინოდეთ, რომელიც ურწმუნოთათვის არის გამზადებული და რომლის საწვავი ქვები და ადამიანებია.

25. რომელთაც ირწმუნეს და ჰქმეს სიკეთენი, ახარე მათ სამოთხენი, რომლის ძირს მოედინება მდინარეები და ყოველთვის, როცა იქ მათ რაიმე ნაყოფი საზრდოდ ებოძებათ, იტყვიან: ეს ისაა, რაც წინათ დედამიწაზე მოგვეცა. თუმცა ის იგივე არ არის, მხოლოდ მსგავსი მიერთვა მათ. იქ მათ ელოდებათ უმწიკვლო მეუღლეები, და იქ ისინი სამუდამოდ დამკვიდრდებიან.

26. უეჭველად, ალლაჰი არ წუხდება ჭეშმარიტების ახსნისათვის მაგალითად კოღო რომ მოიტანოს ან თუნდაც მასზე პატარა (მწერი). მორწმუნეებმა იციან, რომ ეს ჭეშმარიტება მათი ღმერთისგანაა. ხოლო ურწმუნონი იტყვიან: რა ნებავდა ალლაჰს ამ იგავით? თუმცა ამით ალლაჰი საგონებელში ჩააგდებს ბევრს და ჭეშმარიტ გზაზე დაადგენს ბევრს. მხოლოდ მეამბოხე ცოდვილებს უბნევს გზაკვალს.

27. რომლებიც არღვევენ ალლაჰის აღთქმას მისი დადების შემდგომ, და გაყოფენ იმას, რაზედაც ალლაჰმა ბრძანა – შეერთდესო, და ქვეყნად უკეთურებას ამრავლებენ, აი, სწორედ ისინი არიან წაგებულნი.

28. (ჰეი, ურწმუნოებო!) როგორ უარყოფთ ალლაჰს? მკდარნი იყავით და მან გაგაცოცხლათ, მერე ისევ წაგართმევთ სიცოცხლეს და ისევ გაგაცოცხლებთ, და ბოლოს კვლავ მის წინაშე წარსდგებით!

29. იგია, რომელმაც ყოველივე თქვენთვის გააჩინა, რაცაა მიწაზე, შემდგომ განუსაზღვრელი ძალაუფლება და მესვეურობა ზეცისკენ აღაპყრო და გამოსახა შვიდ ცად მყარი წყობილება. იგი ყოველთა ყოვლისმცოდნეა.

30. აკი, უთხრა უფალმა შენმა ანგელოზებს: ხალიფა (ნაცვალი) უნდა დავადგინო დედამიწაზე. ანგელოზებმა უპასუხეს: ვინც უკეთურობას დასთესს და სისხლს დაღვრის, ისეთი ქმნილება უნდა დაადგინო? როცა ჩვენ გამუდმებით გადიდებთ, თაყვანს გცემთ და სიწმინდეს ვაღიარებთ შენსას?! ბრძანა (ალლაჰმა): ვიცი მე, რაც არ იცით თქვენ!

31. და შეასწავლა ადამს ყველა სახელი, შემდეგ წარუდგინა ანგელოზებს ისინი და უთხრა: მაცნეთ აბა, ამათი სახელები, თუკი ხართ მართალნი.

32. მიუგეს (ანგელოზებმა): დიდება შენდა! რაც შენ გვასწავლე, სხვა რამ ცოდნა არა გვაქვს ჩვენ. უეჭველად, შენა ხარ ყოვლისმცოდნე, ბრძენი!

33. უთხრა (ალლაჰმა): „ჰეი, ადამ, ამცნე მათ ამათი სახელები! “ და როცა ამცნო ანგელოზებს იმათი სახელები, თქვა: „განა არ მითქვამს თქვენთვის, რომ ვუწყი დაფარულს ცითა და ქვეყნისას და ვუწყი რასაც ამჟღავნებთ და მალავთ?“

34. და აკი, ვუთხარით ანგელოზებს: „სეჯდე აღასრულეთ ადამისთვის!“ უმალვე სეჯდე აღასრულეს, გარდა იბლისისა, რომელმაც უარი თქვა, გადიდგულდა და იქმნა ურწმუნოთაგან.

35. ჩვენ ვუთხარით: ჰეი ადამ! დასახლდით შენ და შენი ცოლი სამოთხეში, აქაური ნაყოფი ჭამეთ (თქვენ ორმა) რამდენიც გენებოთ და სადაც გენებოთ, მაგრამ ამ ხეს არ გაეკაროთ, რომ არ გახდეთ უსამართლონი (თორემ ცოდვილნი გახდებით).

36. ეშმაკმა ფეხი დააცდენინა (ორივეს) და გამოყარა იქიდან, სადაც იყვნენ. და ჩვენ ვუბრძანეთ: დაეშვით (დედამიწაზე), მტრებად მოქცეულნი ერთმანეთისთვის! თქვენი ადგილი მიწაზეა, დროებითი საცხოვრებლით და სარჩო-საბადებელით.

37. შემდეგ შეისწავლა ადამმა თავისი ღმერთისგან სიტყვები, ხოლო მან (ალლაჰმა) მიუტევა, უეჭველად ის, სწორედ იგია შემნდობი და მწყალობელი.

38. ჩვენ ვუთხარით: აქედან ყველა ერთად (დაბლა) დაეშვით! უთუოდ მოგევლინებათ ჩემგან გზა ჭეშმარიტი. მაშ, ვინც გაჰყვეს ჩემს გზას ჭეშმარიტს, არცა შიში ექნეთ და არცა სადარდებელი.

39. და რომელთაც უარყვეს და ცრუდ ჩათვალეს ჩვენი აიათები, ცეცხლის ბინადარნი არიან ეგენი, იქ იქნებიან სამუდამოდ დამკვიდრებულნი.

40. ჰეი, ისრაილის ძენო! გაიხსენეთ ჩემი წყალობა, რომელიც თქვენზე გავიღე და შეასრულეთ ჩემი აღთქმა, მაშინ მეც შეგისრულებ თქვენს აღთქმას, და გეშინოდეთ მხოლოდ ჩემი.

41. და იწამეთ ის, რაც მოვავლინე (ყურანი) მე იმის დასტურად, რაცა გაქვთ (თორა) თქვენ. და პირველნი ნუ უარყოფთ მას, ჩემი აიათები მცირე რამ ფასეულობად არ გაყიდოთ და გეშინოდეთ მხოლოდ ჩემი.

42. და არ მოასხათ ჭეშმარიტებას სიცრუის სამოსი, და არ დამალოთ ჭეშმარიტება, რამეთუ თქვენ უწყით.

43. და აღავლინეთ ლოცვა, გაეცით ზექათი და წელში მოიხარეთ წელმოხრილებთან ერთად.

44. ნუთუ ხალხს სიკეთეს შეაგონებთ და თქვენი თავი გავიწყდებათ? განა არ მოუხმობთ გონებას, როცა თქვენ ხართ მკითხველნი (კითხულობთ) ღვთიური წიგნის (თორასი)?

45. ლოცვითა და მოთმინებით ითხოვეთ შეწევნა (ღმერთისგან). უთუოდ, ძნიადია იგი, თვინიერ მოკრძალებულნისა.

46. მათ, რომელთაც ჭეშმარიტად სწამთ წარსდგენა თავიანთი უფლის წინაშე, უეჭველად, მასთან იქნებიან მიქცეულნი.

47. ჰეი, ისრაილის ძენო! გაიხსენეთ წყალობა ჩემი, რომელიც გავიღე თქვენდა და უეჭველად, (ერთ დროს) გყავით რჩეულნი სამყაროსა ზედა.

48. და გეშინოდეთ იმ დღის, როცა ვერც ერთი სული, ვერც ერთ სულს (სხვის მაგივრად) ვერაფერს გადაუხდის. და არ იქნება მიღებული (ღვთის წინაშე) შუამდგომლობა (სხვისი), და არც არავისგან აიღება გამოსასყიდი. და არც იქნება შეწევნა მათი.

49. აკი, გიხსენით ფარაონის ხალხისგან, როდესაც გაწევდნენ თქვენ საშინელ სასჯელს, გიკლავდნენ ძეებს და ცოცხლად ტოვებდნენ თქვენს ქალებს. მასში იყო თქვენთვის უდიდესი გამოცდა თქვენი უფლისგან!

50. აკი, თქვენ გამო გავაპეთ ზღვა, და ასე გიხსენით თქვენ და ფარაონის ხალხი კი დავახრჩეთ. და თქვენ უცქერდით (ყოველივე ამას).

51. და როცა მუსას აღვუთქვით ორმოცი ღამე (სინას მთაზე), მერე კი თქვენ გაიღმერთეთ ხბო მის შემდგომ, ამიტომაც ხართ თქვენ ცოდვილნი.

52. შემდეგ ჩვენ მაინც გაპატიეთ (ხბო რომ გაიხადეთ ღმერთად), ამრიგად, ეგების მადლიერნი იყოთ თქვენ!

53. ოდესღაც ვუბოძეთ მუსას ღვთიური წიგნი და ფურყანი, ეგების ჭეშმარიტი გზა გაგეგნოთ თქვენ.

54. აკი, მუსამ მიმართა თავის ხალხს: ხალხო ჩემო! თქვენ თვითონ მოექეცით თქვენს თავს უსამართლოდ, ხბო გაიღმერთეთ. ამიტომ

უმალვე მოინანიეთ თქვენი გამჩენის წინაშე და ამის გამო (ამ ჩადენილი დანაშაულის გამო) თავი მოიკალით. თქვენთვისვე ჯობია ასე, თქვენი გამჩენის წინაშე.

მან მოგიტევათ თქვენ. სწორედ, რომ იგია შემნდობელი, მწყალობელი!

55. და როცა უთხარით თქვენ: ჰეი მუსა, ვერა და ვერ დაგიჯერებთ, სანამ არ ვნახავთ ალლაჰს ცხადად, მაშინ ელვა გეკვეთათ თქვენ და (მას) უმზერდით.

56. მერე გაგაცოცხლეთ სიკვდილის შემდგომ, ეგებ მადლიერნი იქნებოდით!

57. და დაგფინეთ ზემოდან ღრუბლები და მოვავლინეთ თქვენდა ციური მანანა და მწყერი. ჭამეთ საუკეთესონი, რაც გიბოძეთ ჩვენ! ხოლო ისინი ჩვენ კი არ მოგვექცნენ უსამართლოდ, არამედ საკუთარი თავი დაისაჯეს.

58. აკი, ჩვენ მათ ვუთხარით: „შედით ამ ქალაქში და სადაც ინებებთ, უხვად მიირთვით რაც გსურთ. შედით კარიბჭეში სეჯდეთი და შეევედრეთ: „შენდობა." ჩვენ შეგინდობთ თქვენს შეცდომებს და ვუმრავლებთ (სარჩოს) კეთილისმქმნელებს."

59. რომელთაც ავი ჰქმნეს, რატომღაც შეცვალეს (ნაბრძანები სიტყვა) სხვა სიტყვით. და მოვუვლინეთ მათ, რომელთაც ავი ჰქმნეს,ციდან სასჯელი იმისათვის, რომ იყვნენ მეამბოხენი.

60. და როცა ითხოვა მუსამ სასმელი თავისი ხალხისთვის, ჩვენ ვუთხარით: „ამთხვიე შენი ჯოხი კლდეს!" მაშინვე ამოიფრქვა იქიდან თორმეტი წყარო. ამგვარად, ყველამ გაიგნო გზა თავისი წყაროსკენ. „ჭამეთ და სვით ალლაჰისგან ნაბოძები, მაგრამ არ იყოთ ზღვარგადასულნი დედამიწაზე!"

61. და როცა თქვენ უთხარით: ჰეი, მუსა! ერთი სახეობის საჭმელს ვეღარ ავიტანთ! შესთხოვე შენს ღმერთს მოგვცეს ის, რაც მიწას ამოჰყავს: ბოსტნეული, კიტრი, ნიორი, ოსპი და ხახვი. მიუგო23: „ნუთუ ითხოვთ უარესით შეცვალოს ის, რაც უკეთესია? ჩადით ქალაქში, სწორედ იქ არის რაც ითხოვეთ."

„ხოლო (ქალაქში ჩასულთ) თავს დაატყდათ დამცირება და სიღარიბე. მოიწიეს მათ ალლაჰის რისხვა,

რადგან არ იწამეს ალლაჰის აიათები და უსამართლოდ კლავდნენ შუამავლებს! ეს იმისთვის, რომ გაურჩნდნენ და ზღვარს გადავიდნენ.

62. უეჭველად, რომელთაც ირწმუნეს, და რომელნიც იყვნენ იუდეველნი, ქრსტიანნი და საბიელნი, და ვინც ირწმუნეს ალლაჰი და დღე უკანასკნელი და ჰქმნეს სიკეთე, იმათი საზღაური თავიანთ უფალთანაა, მათ არცა შიში ექნეთ და არცა დამწუხრდნენ.

63. (ჰეი, ისრაილის ძენო!) აკი, ავიღეთ თქვენგან აღთქმა (წიგნის კანონების მორჩილებისა) და მთა (ტურის, სინას მთა) აღვმართეთ თქვენ ზემოთ. გეჭიროთ

მყარად რაც გიბოძეთ, და გახსოვდეთ, რაც მასშია29. მაშინ ეგების გეშინოდეთ თქვენ30 (ეგების დაცული იქმნეთ ყოველივე ცუდისგან)!

64. მერე პირი იბრუნეთ (აღთქმა დაარღვიეთ) ხელმეორედ, და რომ არა მადლი ალლაჰისა თქვენდამი და წყალობა მისი, უეჭველად, იქნებოდით წაგებულთაგან.

65. უეჭველად, იცით იმათ შესახებ, ვინც შაბათი გატეხა თქვენგან. მაშინ ვუთხარით მათ: „იქეცით საზიზღარ მაიმუნებად!“

66. ჩვენ ვქმენით ეს თვალსაჩინოებად თანამედროვეთათვის და მომავალი თაობებისთვის, და შეგონებად ღვთისმოშიშთათვის.

67. როცა მუსამ უთხრა თავის ხალხს: უეჭველად, ალლაჰმა გიბრძანათ თქვენ ძროხა (ფური) დაკლათ (შესწიროთ), მათ უპასუხეს: განა მასხრად გვიგდებ? მაშინ თქვა (მუსამ): დამიფაროს ალლაჰმა, თუ ვიყო უვიცთაგანი!

68. უთხრეს: შესთხოვე ჩვენთვის შენს ღმერთს, რომ აგვიხსნას როგორია ის. მუსამ მიუგო: უეჭველად, იგი (ალლაჰი) ბრძანებს: „ის ძროხაა, არც ბეხრეკი, და არც უშობელა, ამათ შორის საშუალო. გააკეთეთ ის, რაც გებრძანათ!“

69. უთხრეს: შესთხოვე ჩვენთვის შენს ღმერთს, აგვიხსნას რა ფერისაა ის. მუსამ მიუგო: უეჭველად, იგი (ალლაჰი) ბრძანებს: „იგია ძროხა ყვითელი, ხასხასა ფერის, თვალს უხარებს მნახველთ.“

70. უთხრეს: შესთხოვე ჩვენთვის შენს ღმერთს, რომ აგვიღწეროს როგორია ის. დიახაც, რომ ჩვენთვის ის ძროხა მგვანია სხვა დანარჩენის, და თუ ალლაჰი ინებებს, უეჭველად, ჩვენ ვეზიარებით ჭეშმარიტებას.

71. თქვა მუსამ: უეჭველად, იგი (ალლაჰი) ბრძანებს: ის არის ძროხა უღელდაუდგმელი, არც მიწას ხნავს და არც ნათესსა რწყავს, უვნებლად შენახული, ზედ ერთი ნიშანიც კი არ აქვს. უთხრეს:

ახლა კი მოხვედი სიმართლითურთ (ნამდვილად აღგვიწერე). შემდეგ დაკლეს იგი, თუმცაღა (ამის) გაკეთება არ სურდათ.

72. აკი, მოკალით თქვენ ერთი კაცი და მერე მას ერთმანეთს აბრალებდით. ალლაჰმა კი ცხადჰყო ის, რასაც თქვენ მალავდით.

73. ამიტომაც ვთქვით ჩვენ: დაჰკარით მას ძროხის რაიმე ნაწილი! ასე გააცოცხლებს ალლაჰი მკვდრებს და გაჩვენებთ თქვენ აიათებს თავისას, ეგების მოუხმოთ გონებას!

74. ამის მერე (აი, ამ საოცრების შემდეგ) გული გაგისასტიკდათ: ქვასავით გაგიხდათ ან უფრო სასტიკი. თუმცა არის იმგვარი ქვებიც, რომლიდანაც ნაკადული ამოდის. უეჭველად, არის იმგვარიც, რომ იპობიან და იქიდან წყალი გადმოდის, უეჭველად, მათ შორის არის ისეთი,

რომ ალლაჰის შიშით პირქვე ემხობა, ალლაჰი უგულისყურო არ არის იმის მიმართ, რასაც აკეთებთ.

75. ნუთუ გგონიათ, რომ ისინი დაგიჯერებენ თქვენ. უწინ იყო მათში ერთი ჯგუფი, რომელსაც ესმოდა ალლაჰის სიტყვა, ჯერ გაითავისებდნენ და მერე შეგნებულად ამახინჯებდნენ.

76. და როცა ხვდებოდნენ იმათ, რომელთაც ირწმუნეს, ეუბნებოდნენ: ჩვენ ვირწმუნეთ. ხოლო თავისიანებთან როცა განმარტოვდებოდნენ მაშინ ამბობდნენ: ნუთუ მოუყვებით მათ, რაც ალლაჰმა გამცნოთ, რომ მერე თქვენი ნათქვამი მტკიცებულებად გამოიყენონ თქვენი უფლის წინაშე, განა არ უნდა მოუხმოთ გონებას?

77. ნუთუ არ იციან მათ, რომ ალლაჰმა უწყის ის, რასაც მალავენ და რასაც აცხადებენ ისინი?

78. არიან მათში ისეთებიც, ვინც არც წერა იცის, არც კითხვა, რომელთაც ღვთიური წიგნის (თორასი) არა გაეგებათ რა, გარდა გაგონილისა და მხოლოდ ვარაუდობენ ისინი.

79. ვაი მათ, რომელნიც წიგნს, მცირე ფასად რომ გაყიდონ, თავისი ხელით წერენ, მერე კი ამბობენ: ეს ალლაჰისგანააო! და ვაი იმათ იმისათვის, რაც წერეს მათმა ხელებმა! და ვაი (იმ სასჯელ), რასაც მათი ხელები მოიხვეჭენ ამისათვის!

80. და მათ თქვეს: ჩვენ არ შეგვეხება ცეცხლი, თუ არა რამდენსამე დღეს. უთხარი: თქვენ რა, აღთქმა აიღეთ ალლაჰისგან? თუკი ასეა, ალლაჰი არასდროს შეცვლის თავის აღთქმას. თუ იმას ამბობთ ალლაჰზე, რაც თქვენ არ იცით?

81. სულაც არა! ვისაც ავი საქმე მოუხვეჭავთ და თავიანთი ცოდვა გარშემოურტყამთ, აი ეგენი არიან ცეცხლის ბინადარნი, და იქ დარჩებიან სამუდამოდ.

82. ხოლო რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, აი ეგენი არიან სამოთხის ბინადარნი, და იქ დარჩებიან სამუდამოდ.

83. აკი, აღთქმა ავიღეთ ისრაილის ძეთაგან: რომ არავისთვის ეცათ თაყვანი, ალლაჰის გარდა; და მშობლებს კეთილად მოპყრობოდნენ, ასევე ნათესავებს, ობლებს, ღატაკებს. და რომ ადამიანებისთვის ტკბილი სიტყვა ეთქვათ, აღევლინათ ლოცვა და გაეღოთ ზექათი. მაგრამ მერე აღთქმა დაარღვიეთ თქვენ, გარდა მცირედისა. და თქვენ პირი იბრუნეთ.

84. როცა ავიღეთ ჩვენ აღთქმა თქვენგან, რომ არ დაღვრიდით ერთმანეთის სისხლს და არ გამოაძევებდით ერთმანეთს საკუთარი სახლებიდან. მერე თქვენ დაადასტურეთ და მოწმენიც იყავით ამის,

85. მაგრამ აღმოჩნდა, რომ ხართ ისინი, ვინც ერთმანეთს ხოცავდა. ნაწილს თქვენიანებისას საკუთარი სახლებიდან აძევებდით და მათ წინააღმდეგ ცოდვით და მტრობით ერთმანეთს მხარს უბამდით. და თუ ტყვეებად ჩაგივარდებოდნენ (განდევნილნი), გამოსასყიდს იღებდით მათგან, განდევნა მათი ისედაც გეკრძალებოდათ. ნუთუ წიგნის ერთ ნაწილს ირწმუნებთ, მეორე ნაწილს კი უარყოფთ? თქვენგან ვინც იქმს ამას, საზღაური ამისა არ იქნება სხვა, თუ არა დამცირება ამ ცხოვრებაში და აღდგომის დღეს მიეგებათ მწარე სასჯელი. ალლაჰი უგულისყურო არ არის, იმის მიმართ, რასაც აკეთებთ!

86. აი ეგენი, რომელთაც ამქვეყნიური ყოფა იმქვეყნიურის ფასად იყიდეს და არ შეუმსუბუქდებათ მათ სასჯელი, და არც იქნება შეწევნა მათი.

87. სწორედ, რომ ჩვენ მივეცით მუსას წიგნი და უკან მივაყოლეთ სხვა შუამავლები და ვუბოძეთ ღისას, მარიამის შვილს, ცხადი მოწმობანი და სულიწმინდით განვამტკიცეთ. განა ყოველთვის, როცა შუამავალი მოგევლინებოდათ და ისეთ რამეს მოგიტანდათ, რაც თქვენ სულს არ სურდა,არ მედიდურდებოდით და მათ ერთ ნაწილს სიცრუეში არ ადანაშაულებდით, მეორე ნაწილს კი კლავდით?

88. და თქვეს: „გულები ჩვენი დაცულია“!... არა! ალლაჰმა დასწყევლა ისინი ურწმუნოების გამო და ამიტომაც ძალიან ცოტა სწამთ.

89. და როცა მიიღეს წიგნი (ყურანი) ალლაჰისგან, დასტურად იმისა, რაც მათთან იყო (თორაში), ხოლო ადრე ძლევას ითხოვდნენ მათზე, რომელთაც უარყვეს. და როცა მოუვიდათ მათ, რაც იცოდნენ35, უარყვეს იგი. დაე, ალლაჰის წყევლა ექმნეთ ურწმუნოთ!

90. რაოდენ ცუდია ის, რაზეც გაყიდეს საკუთარი სული იმის საფასურად, რათა არ ერწმუნათ იგი, რაც ალლაჰმა ზემოავლინა, იმის შურით, რომ ალლაჰი მოჰმადლის თავის სიკეთეს (გარდმოუვლენს წერილს) ხოლმე იმას, ვისაც თავად აირჩევს თავის მსახურთაგან! ამგვარად, თავს დაიტეხეს რისხვა რისხვაზე. უეჭველად, ურწმუნოთათვისაა სამარცხვინო სასჯელი!

91. და როცა ეტყვიან მათ: ირწმუნეთ ის, რაც ალლაჰმა ზემოავლინა, პასუხობენ: ჩვენ გვწამს ის, რაც ზემოგვევლინა. და უარყოფენ, რაც ამას იქითაა, თუმცა ის ჭეშმარიტებაა, დასტურია იმის, რაც მათ აქვთ. უთხარი შენ: თუკი ხართ მორწმუნენი, მაშინ, რატომ კლავდით მანამდე ალლაჰის შუამავლებს?

92. სწორედ, რომ თქვენთან მოვიდა მუსა, ცხადი მტკიცებულებებით (სასწაულებით), მაგრამ თქვენ ხბო დაიდგინეთ (გაიღმერთეთ) კერპად მის შემდეგ (მისი არყოფნის დროს,სინას მთაზე წასვლის შემდეგ). ამიტომ თქვენ ხართ ცოდვილნი.

93. (ჰეი, ისრაილის შვილნო!) აკი, ავიღეთ თქვენგან აღთქმა (წიგნის კანონების მორჩილებისა) და მთა (ტური) აღვმართეთ თქვენ ზემოთ. გეჭიროთ მყარად და შეისმინეთ! მათ თქვეს: შევისმინეთ და უარვყავით.

რადგან თავიანთი ურწმუნოების გამო ხბოს სიყვარულით ჰქონდათ გულები გაჟღენთილი. უთხარი შენ: თუკი ხართ მორწმუნენი, რაოდენ ცუდია რომ არ აღიარებთ, რასაც თქვენი რწმენა გკარნახობთ!

94. უთხარი შენ: თუ მომავალი სასუფეველი ალლაჰთან მხოლოდ თქვენთვისაა განკუთვნილი, სხვა დანარჩენი ხალხის გარეშე,და თუკი მართალნი ხართ, სიკვდილი ინატრეთ!

95. და ვერ ინატრებენ ამას (სიკვდილს) ისინი იმის გამო, რაც უქმნიათ მათ ხელებს. უეჭველად, ალლაჰი უწყის ცოდვილთ!

96. დიახაც, შენ იხილავ, რომ ისინი ყველაზე მეტად არიან დახარბებულნი სიცოცხლეზე, სხვა ადამიანებთან შედარებით; წარმართებზე მეტადაც კი. თითოეულ მათგანს სურს იცოცხლოს ათას წელს; და თუნდაც იცოცხლოს, მაინც არ იქნება ის ტანჯვისაგან მისი მხსნელი. და ალლაჰი ხედავს, რასაც სჩადიან!

97. უთხარი შენ: ვინც მტრობს ჯებრაილს, უეჭველად, მან ზემოუვლინა ის შენს გულს ალლაჰის ნებით. დამმოწმებელი იმისა, რაც იყო მანამდე, ზად ჭეშმარიტად და ხარებად მორწმუნეთათვის.

98. ვინც მტერია ხოლმე ალლაჰის, მისი ანგელოზების, შუამავლების, ჯებრაილისა და მიქაილის, უეჭველად, ალლაჰიც მტერია (მათთვის) ურწმუნოთათვის!

99. უეჭველად, ჩვენ ზემოგივლინეთ ცხადი აიათები და მხოლოდ მეამბოხე ცოდვილნი არ ირწმუნებენ მათ.

100. და როცა ყოველთვის აღთქმას დებდნენ, განა არ დაარღვია ის მათგან ერთმა ნაწილმა? დიახ, უმეტესი ნაწილი მათგან ურწმუნოა!

101. და როცა მოევლინა მათ ალლაჰისგან შუამავალი, დასტურად იმისა (თორასი), რაც მათთან იყო, ზოგიერთმა, რომელთაც ღვთიური წიგნი ჰქონდათ ნაბოძები, ზურგს უკან მოისროლა ალლაჰის წიგნი (თორა და ყურანი), ვითომდა არ უწყოდნენ38 მის შესახებ.

102. და გაჰყვნენ ისინი იმას, რასაც ეშმაკები ჩააგონებდნენ სულეიმანის სამეფოს წინააღმდეგ. სულეიმანი ურწმუნო არ ყოფილა, მაგრამ ეშმაკები იყვნენ ურჯულონი. ასწავლიდნენ ხალხს ჯადოსნობას და იმას, რაც ზემოევლინა ორივე ანგელოზს ბაბილონში, ჰარუთსა და მარუთს.

მაგრამ ეს ორი ისე არ ასწავლიდა ხალხს, თუ არ ეტყოდნენ: ჩვენ ვართ ცდუნება (გამოცდა თქვენთვის), (ჯადოსნობის შესწავლით) არ იქმნათ ურწმუნონი!

და სწავლობდნენ (ადამიანები) მათგან როგორ გაეყარათ ერთმანეთისგან ცოლ-ქმარი, მაგრამ ამით (ჯადოსნობით) ზიანს ვერავის მიაყენებდნენ, თუ არა ალლაჰის ნება.

და სწავლობდნენ იმას, რაც ავნებდა და არ გამოადგებოდა მათ; იცოდნენ ისიც, რომ ვინც ამას ასწავლის, წილი არ ექნება სასუფეველში.

და რა ცუდია ის, რაზეც თავიანთი სული გაყიდეს, ნეტავ სცოდნოდათ!...

103. და რომ ერწმუნათ და ღვთისმოშიშნი ყოფილიყვნენ, უეჭველად, ალლაჰისგან ჯილდო უკეთესი ექნებოდათ, ნეტავ სცოდნოდათ!

104. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ, არ თქვათ: „დაგვიფარე ჩვენ!" არამედ თქვით: „მოგვხედე ჩვენ!"და შეისმინეთ, რომ ურწმუნოთათვისაა (გამზადებული) მწარე სასჯელი!

105. არ ისურვებდნენ, ისინი ვინც ურწმუნო იყო წიგნის მფლობელთაგან და არც წარმართნი (კერპთაყვანისმცემლები), რომ ზეგარდმოვიდეს თქვენზე ღმერთის სიკეთე.მაგრამ ალლაჰი ანიჭებს თავის წყალობას იმას, ინებებს ვისაც. და ალლაჰი უდიდესი წყალობის მფლობელია!

106. ჩვენ სანამ არ მოვიტანთ მასზე უკეთეს ან მსგავსს მისსას, არც ერთ აიათს არც ვაუქმებთ და არცა ვავიწყებთ, განა არ იცით, რომ უეჭველად, ალლაჰი ყოვლისშემძლეა?!

107. განა არ იცით, რომ ალლაჰისაა ცათა და ქვეყნის მეუფება და არა გყავთ თქვენ არც მეოხი და არცა შემწე, ალლაჰის გარდა?

108. ნუთუ ის გინდათ თქვენ, რომ დაკითხოთ თქვენი შუამავალი ისე, როგორც მუსა იქნა დაკითხული წინათ? და ვინც რწმენა ურწმუნოებაზე გაცვალოს, უეჭველად, სწორი გზა დაკარგოს მან.

109. იმ შურის გამო, სულში რომ ჩაუბუდდათ მას მერე, რაც ჭეშმარიტება განეცხადა, ბევრნი მოისურვებენ წიგნის მფლობელთაგან, ისევ გაქციონ ურწმუნოებად თქვენი რწმენის შემდგომ. ხოლო მიუტევეთ თქვენ და გაეცალეთ, ვიდრე ალლაჰი არ მოავლენს მათთვის ბრძანებას. ალლაჰი, უეჭველად, ყოვლისშემძლეა!

110. ლოცვად დადექით (შეასრულეთ), ზექათი გაეცით და რა სიკეთესაც წაიმძღვარებთ საკუთარი სულისთვის, იმას ჰპოვებთ ალლაჰთან. უეჭველად, ალლაჰი ხედავს, რასაც აკეთებთ!

111. და თქვეს: „ვერავინ და ვერასოდეს შევა სამოთხეში იუდეველთა და ქრისტიანთა გარდა." ეს მათი ოცნებებია. უთხარი: მოიტანეთ თქვენი მტკიცებულება, თუ თქვენ მართალნი ხართ!

112. სულაც არა! ვინც დაუმორჩილა თავისი სახე ალლაჰს და კეთილისმყოფელია, მაშინ მისთვისაა ჯილდო ღვთის წინაშე, და არცა შიში ჰქონდეთ და არცა მწუხარება.

113. და ამბობენ იუდეველნი: არაფერზე დგანან ქრისტიანნი! ქრისტიანები კი ამბობენ: არაფერზე დგანან იუდეველნი! არადა წიგნს კითხულობენ. იგივეს იმეორებენ ისინი, რომელნიც (ჭესმარიტებას) არ უწყიან. ალლაჰი განსჯის მათ შორის აღდგომის დღეს, რაშიც ვერ თანხმდებოდნენ.

114. და ვინაა იმაზე დესპოტი, ვინც აუკრძალა ალლაჰის სალოცავებში მისი სახელი იხსენებოდეს და მოიწადინა მათი (სალოცავების) განადგურება? სწორედ ასეთებს მართებთ იქ შიშით შესვლა. მათთვისაა დამცირება სააქაოს და მძიმე სასჯელი საიქიოს!

115. ალლაჰს ეკუთვნის აღმოსავლეთიცა და დასავლეთიც და საითაც არ უნდა შეტრიალდეთ, ისაა მორჩილებისა და მსახურების მხარე ალლაჰისადმი. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმომცველია, ყოვლისმცოდნეა.

116. და თქვეს: ალლაჰმა ძე აირჩიაო (აიყვანაო). დიდება მას! უეჭველად, მას ეკუთვნის რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა! ყოველივე მორჩილებს მას!

117. იგია ცათა და ქვეყნის გამჩენი და თუ რამ განიზრახა, საკმარისია უთხრას მას: იქმენ! და უმალ იქმნება!

118. ამბობენ ისინი, რომელნიც არ უწყიან (ჭეშმარიტებას): ნეტავ დაგველაპარაკებოდა ალლაჰი ან რაიმე სასწაული მოგვსვლოდაო. ასე ამბობდნენ, მსგავსად მათი სიტყვებისა, რომელნიც მათზე უწინ იყვნენ. და რამდენად დაემგვანა მათი გულები ერთმანეთს?! ჩვენ უკვე ცხადვყავით სასწაულნი ხალხისთვის, ვინც ჭეშმარიტების შეცნობას ელტვოდა.

119. უეჭველად, ჩვენ წარგგზავნეთ შენ ჭეშმარიტებითურთ მახარობლად და შემგონებლად. და შენ არ მოგეკითხება ჯოჯოხეთის ბინადართაგან.

120. და არ იქნებიან შენგან (ო, შუამავალო) კმაყოფილნი არც იუდეველნი და არც ქრისტიანნი, სანამ იმათ რწმენას არ გაჰყვები. უთხარი შენ (ო, მუჰამმედ): უეჭველად, ალლაჰის გზა43 ესაა გზა ჭეშმარიტი. ხოლო თუ იმათ ვნებებს აჰყვები იმის შემდგომ, რაც ცოდნა44 მოგევლინა, მაშინ ვერც მფარველს და ვერც შემწეს ვერ ნახავ ალლაჰისგან.

121. ისინი, რომელთაც წიგნი ვუბოძეთ, კითხულობენ მას (ყურანს) შესაფერისი კითხვით. აი ისინი, ვისაც სწამთ მისი, ხოლო ვინც უარყოფს მას, წაგებულნი არიან.

122. ჰეი, ისრაილის ძენო! გაიხსენეთ წყალობა ჩემი, რომელიც გავიღე თქვენდა და უეჭველად, (ერთ დროს) გყავით რჩეულნი სამყაროსა ზედა.

123. და გეშინოდეთ იმ დღის, როცა ვერც ერთი სული, ვერც ერთ სულს (სხვის მაგივრად) ვერაფერს გადაუხდის. და არ მიიღება არვისგან გამოსასყიდი, და ვერც გამოადგება შუამდგომლობა (სხვისი). და არც იქნება შეწევნა მათი.

124. აკი, სიტყვებით გამოსცადა იბრაჰიმი მისმა ღმერთმა და მანაც აღასრულა ისინი . მაშინ (ალლაჰმა) ბრძანა: მე დაგადგენ შენ ხალხის წინამძღვრად! ჰკითხა იბრაჰიმმა: და ჩემს შთამომავლობასაც? მიუგო (ალლაჰმა): „ჩემი აღთქმა არ ვრცელდება ცოდვილებზე!"

125. და აკი, დავადგინეთ ჩვენ ეს სახლი ხალხის შესაკრებად (მადლის შესაძენად) და უსაფრთხოდ მათთვის: აიღეთ იბრაჰიმის სადგომი სამლოცველოდ! და ჩვენ აღთქმა დავუდეთ იბრაჰიმსა და ისმაილს: განწმინდეთ ჩემი სახლი მათთვის, ვინც გარშემომვლელია, ღვთისმოსავია, რუქუღისა47 და სეჯდეს48 შემსრულებელიაო.

126. და აკი, თქვა იბრაჰიმმა: ღმერთო ჩემო! ჰქმენ ეს უსაფრთხო მხარედ და მოჰმადლე ნაყოფნი მის ხალხს, ვინც მათგან ირწმუნა ალლაჰი და დღე უკანასკნელი. მან (ალლაჰმა) ბრძანა: „და ვინც უარყო (არ ირწმუნა), მათ ცოტა ხანს ვადროვებ, მერე კი ძალით მივიყვან ცეცხლის სასჯელთან". და რა საზარელი ფინიშია!

127. და როცა იბრაჰიმი ამაღლებდა სახლის საძირკველს ისმაილთან ერთად, (ევედრებოდნენ): ღმერთო ჩვენო! მიიღე ჩვენგან, რამეთუ შენ ხარ, უეჭველად, ყოვლისმსმენი, ყოვლისმცოდნე!

128. ღმერთო ჩვენო! გვქმენი ჩვენ შენდა მორჩილებად და ჩვენი შთამომავლებიდან შენდამი მორჩილი თემი. გვასწავლე ჩვენი საღვთო წესები და მოგვიტევე. უეჭველად, შენა ხარ მიმტევებელი, მწყალობელი!

129. ღმერთო ჩვენო! და მოავლინე მათში შუამავალი მათივე წიაღიდან, რომელიც წაუკითხავს მათ შენს აიათებს, ასწავლის მათ წიგნს და სიბრძნეს, განწმენდს მათ. უეჭველად, შენა ხარ ძლევამოსილი, ბრძენი!

130. და ვინ შეაქცევს (სახეს) იბრაჰიმის რჯულს, თუ არა სულწაწყმედილისა?! ვფიცავ, ჩვენ ავირჩიეთ იგი ამქვეყნად და, უეჭველად, საიქიოში მართალთა შორის იქნება იგი!

131. როცა უთხრა მას (იბრაჰიმს) ღმერთმა მისმა: იქმენ მუსლიმი (მორჩილი)! მიუგო მან: ვიქმენ მუსლიმი (მორჩილი) სამყაროთა ღმერთისა!

132. და უანდერძა იბრაჰიმმა ის თავის შვილებს და იაღყუბმაც: ჰეი, შვილნო ჩემო! უეჭველად, ალლაჰმა აგირჩიათ თქვენ სარწმუნოება და ისე არ მოკვდეთ, არ აღესრულოთ მუსლიმად თქვენ!

133. ნუთუ მომსწრენი იყავით იმისა, თუ როგორ ეახლა სიკვდილი იაღყუბს? მაშინ ჰკითხა მან თავის ძეთ: ვის სცემთ თაყვანს ჩემ შემდგომ? მიუგეს: შენს ღმერთს ვცემთ თაყვანს და ღმერთსა შენი წინაპრებისას: იბრაჰიმისას, ისმაილისას და ისჰაყისას50, ერთადერთ ღვთაებას, და ჩვენ ვართ მუსლიმი (მორჩილნი) მისი.

134. ესაა ხალხი აწ გარდასული. მათია ის, რაც მოიხვეჭეს, და თქვენია ის, რაც მოიხვეჭეთ, და არ მოგეკითხებათ ის, რაც მათ უკეთებიათ.

135. და თქვეს: იყავით იუდეველნი ან ქრისტიანნი, რომ ეწიოთ ჭეშმარიტებას. უთხარი შენ (ო, მუჰამმედ): არა! იბრაჰიმის, ჰანიფის (ერთმორწმუნეობის, მონოთეიზმის) რწმენისა! და ის არ ყოფილა წარმართთაგანი.

136. თქვი, რომ: „ვიწამეთ ჩვენ ალლაჰი და ის, რაც მოგვევლინა ჩვენ, და რაც მოევლინა იბრაჰიმს, ისმაილს, ისჰაყს, იაღყუბს და შტოებს; და რაც ებოძა მუსას, ღისას და სხვა შუამავლებს მათი ღმერთისგან. და არ განვასხვავებთ რომელსამეს მათ შორის, და ჩვენ მორჩილნი (მუსლიმი) ვართ მისი (ალლაჰისა).

137. და თუ ეგენი ირწმუნებენ ისე, როგორც თქვენ ირწმუნეთ მისი (ალლაჰისა), უეჭველად, სწორ გზას ადგანან. და თუ ზურგი შეაქციეს, მაშინ ნამდვილად განდგომილნი არიან. ხოლო ალლაჰი საკმარისია შენთვის მათ წინაშე, და იგია ყოვლისმსმენი, ყოვლისმცოდნე.

138. (და შენ უთხარი) ალლაჰის საღებავი! და ვის აქვს ალლაჰზე უკეთესი საღებავი? და ჩვენ მხოლოდ მას ვსცემთ თაყვანს.

139. უთხარი შენ (ო, მუჰამმედ)! განა შეგვეკამათებით ღმერთის გამო, როცა ის ჩვენი ღმერთიცაა და თქვენი ღმერთიც? ჩვენი ნამოქმედარი ჩვენთვისაა და თქვენი ნამოქმედარი თქვენთვის, და ჩვენ ვართ მისადმი გულწრფელნი.

140. ან ამბობთ იმას, უთუოდ, იბრაჰიმი, ისმაილი, ისჰაყი და იაღყუბის შტოები იყვნენ იუდეველნი ან ქრისტიანი? უთხარი შენ (ო მუჰამმედ): თქვენ უკეთ იცით თუ ალლაჰმა? და ვინაა იმაზე უფრო ცოდვილი, ვინც დამალა მოწმეობა, რომელიც მასთანაა ალლაჰისაგან? და ალლაჰი უგულისყურო არ არის, იმის მიმართ, რასაც აკეთებთ!

141. ესაა ხალხი აწგარდასული. მათია ის, რაც მოიხვეჭეს, და თქვენია ის, რაც მოიხვეჭეთ, და არ მოგეკითხებათ ის, რაც მათ უკეთებიათ.

142. ხალხთა შორის ცნობამიხდილნი იტყვიან: რამ აბრუნებინათ პირი თავიანთი ყიბლისგან, რომლისკენაც წინათ იდგნენ? უთხარი შენ (ო, მუჰამმედ): ალლაჰს ეკუთვნის აღმოსავლეთიც და დასვლეთიც, ჭეშმარიტ გზაზე დაადგენს იმას, ინებებს ვისაც!

143. და ამგვარად დაგადგინეთ თქვენ შუა (სამაგალითო) თემად, რათა მოწმენი იყოთ ადამიანთა მიმართ და შუამავალი მოწმე იყოს თქვენს მიმართ. და დავადგინეთ ყიბლე, რომლისკენაც იდექი მხოლოდ იმიტომ, რომ გამოგვეცნო (გამოგვემჟღავნებინა) ვინ მიჰყვება შუამავალს და ვინ გაბრუნდებოდა უკან ქუსლებზე შემდგარი. სწორედაც მძიმე იყო ეს, მაგრამ არა იმათთვის, რომელნიც სწორ გზას დააყენა ალლაჰმა. ალლაჰი არ დაგიკარგავთ თქვენსავე რწმენას. უეჭველად, ალლაჰი ლმობიერი და მწყალობელია ხალხის მიმართ.

144. (ო, მუჰამმედ) ჩვენ დაგინახეთ, უკვე რამდენჯერ აღაპყარი (მოლოდინით ვაჰისა) სახე ზეცისკენ და უეჭველად, ჩვენ მიგაბრუნებთ ყიბლისკენ, მისით კმაყოფილი იქნები. მაშ, მიაბრუნე57 სახე შენი მესჯიდი ჰარამისკენ58 და სადაც არ უნდა იყოთ (ლოცვის დროს), მიაბრუნეთ სახე თქვენი მის მხარეს. უეჭველად, რომელთაც ებოძათ წიგნი, დიახაც უწყიან, რომ იგი ჭეშმარიტება მათი ღმერთისგანაა. და ალლაჰი უგულისყურო არ არის იმის მიმართ, რასაც აკეთებთ!

145. იმათ, რომელთაც წიგნი ებოძათ, ყველა სასწაული რომ აჩვენო, მაინც არ გაჰყვებიან შენ ყიბლეს და არც შენ გაჰყვები მათ ყიბლეს. არც ერთმანეთის ყიბლეს არ მიჰყვებიან ისინი. და თუ შენ აჰყევი მათ სურვილებს მას მერე, რაც მიიღე ცოდნა, უეჭველად, შენ მაშინ ცოდვილთაგან იქნები.

146. რომელთაც ვუბოძეთ წიგნი, ისე იცნობენ მას, როგორც საკუთარ შვილებს, და უეჭველად, მათგან ერთი ნაწილი მალავს ჭეშმარიტებას, არადა ისინი უწყიან!

147. ჭეშმარიტება შენი ღმერთისგანაა და ნუ იქნები შენ მათ შორის, ვისაც ეჭვი ეპარება.

148. ყველა თქვენგანს ერთი მხარე (ყიბლე) აქვს, რომლისკენაც სახეს მიაპყრობს. მაშ, შეეჯიბრეთ ერთმანეთს სიკეთის ქმნაში. სადაც არ უნდა იყოთ, ალლაჰი შეგკრებთ ყველას ერთად. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისშემძლეა.

149. საიდანაც გამოხვიდე, სახე მიაბრუნე მესჯიდი ჰარამისკენ, უეჭველად, ის ჭეშმარიტებაა შენი უფლისგან. უეჭველად, ალლაჰი უგულისყურო არ არის იმის მიმართ, რასაც აკეთებთ!

150. და საიდანაც გამოხვიდე, სახე მიაბრუნე მესჯიდი ჰარამისკენ, და სადაც არ უნდა იყოთ, მიაპყარით სახეები იმ მხარეს, რომ არ ჰქონდეს ხალხს მტკიცებულება თქვენ წინააღმდეგ, გარდა მათი, რომელთაც ჰქმნეს უსამართლობა. ნუ გეშინიათ მათი და გეშინოდეთ ჩემი, რათა სრულვჰყო წყალობა ჩემი თქვენდამი, ეგების ჭეშმარიტ გზას დაადგეთ.

151. ნამდვილად, ჩვენ მოგივლინეთ თქვენ შუამავალი თქვენივე წიაღიდან; ის თქვენ გიკითხავთ ჩვენს აიათებს, განგწმენდთ და გასწავლით წიგნსა და სიბრძნეს, და გასწავლით იმას, რაც ადრე არ იცოდით.

152. მაშ, გამიხსენეთ მე, (რათა) გაგიხსენოთ თქვენ, იყავით ჩემდამი მადლიერნი და არ იყოთ უმადურნი!

153. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ეძიეთ შველა მოთმინებასა და ლოცვაში, უეჭველად, ალლაჰი მომთმენებთან ერთადაა.

154. ვინც დაეცემა ალლაჰის გზაზე, არ თქვათ: მკვდრები! არამედ ცოცხლები არიან, მაგრამ თქვენ ვერ გრძნობთ.

155. და, უეჭველად, ჩვენ გცდით თქვენ ცოტა შიშითა და შიმშილით, ქონების, სულთა და ნაყოფთა ნაკლებობით. და შენ ახარე მომთმენთ,

156. რომელთაც ეწიათ რაიმე უბედურება, და თქვეს: უეჭველად, ჩვენ ალლაჰს ვეკუთვნით და უეჭველად, მისდა მივიქცევით ჩვენ.

157. აი ისინი, ვისზეც ლოცვაა მათი ღმერთისა და წყალობა, და ისინი ჭეშმარიტ გზაზე დგანან.

158. უეჭველად, საფა და მერვე ალლაჰის დადგენილი ნიშანთაგანია; და ვინც ჰაჯობა აღასრულოს ამ სახლში, ან უმრა შეასრულოს, ცოდვად არ ჩაეთვლება თუ გარს შემოუვლის ორივეს; და ვინც თავისი სურვილით სიკეთეს იქმს, ალლაჰი, უეჭველად, მადლიერია, ყოვლისშემძლეა!

159. უეჭველად, რომელნიც მალავენ ჩვენს მიერ ზემოვლენილ ცხად მტკიცებულებებსა და მოძღვრებას, მას შემდეგ, რაც ჩვენ იგი ხალხთათვის წიგნში ნათელვყავით, ნამდვილად მათ წყევლის ალლაჰი და მაწყევარნიც!

160. გარდა მათი, რომელთაც მოინანიეს, გამოსწორდნენ და ნათელი მოჰფინეს ჭეშმარიტებას; მაშ, აი მათ მონანიებას მივიღებ, ვინაიდან, მე ვარ მიმტევებელი, მწყალობელი!

161. უეჭველად, რომელთაც უარყვეს და ისე მოკვდნენ, რომ ურწმუნოებად დარჩნენ, მათზეა წყევლა ალლაჰისა, ანგელოზებისა და ყველა ადამიანისა!

162. (ისინი) სამუდამოდ იქ დარჩებიან, არ შეუმსუბუქდებათ სასჯელი მათ და არ იქნებიან შეწყალებულნი (ვინმესგან).

163. და თქვენი ღმერთი ერთი ღმერთია, არ არსებობს ღვთაება, გარდა მისი, მოწყალისა, მწყალობელისა.

164. უეჭველად, ცათა და დადამიწის გაჩენაში, დღე-ღამის ცვლაში, და გემებში, ზღვით რომ მიმოაქვთ რაც ადამიანებს სჭირდებათ; და წყალში, რომელიც ალლაჰმა ციდან მოავლინა და გააცოცხლა მიწა მისით სიკვდილის მერე და ყველანაირი ცხოველი მიმოფანტა მასზე; ქარების მონაცვლეობაში და მორჩილ ღრუბლებში, ცასა და მიწას შორის სასწაულებია იმ ხალხისთვის, რომელნიც გონებას მოუხმობენ.

165. ადამიანებს შორის არიან ისეთნიც, რომლებიც ალლაჰის გარდა მის თანაზიარსა და თანასწორს აღიარებენ. მათ უყვართ ისინი, როგორც უნდა უყვარდეთ ალლაჰი. ხოლო რომელთაც იწამეს, უფრო ძლიერ შეყვარებულნი არიან ალლაჰისადმი. ნეტავ შეეძლოთ იმათ, ვინც ცოდვილია, დაინახონ სასჯელი და დარწმუნდნენ, რომ ალლაჰისაა ძალა ყოველი, და რომ ალლაჰი მკაცრი სასჯელის მომვლენია!

166. მაშ, რომელთაც მიყვებოდნენ, ისინი იხილავენ წამებას და განერიდებიან იმათ, რომელთაც მიყვებოდნენ. და მათ შორის კავშირი გაწყდება.

167. და თქვეს მათ, რომელნიც მიჰყვებოდნენ: ნეტავ შეგვეძლოს უკან დაბრუნება, რომ განვუდგეთ მათ, ისევე როგორც ეგენი განგვიდგნენ ჩვენ! ასე დაანახებს ალლაჰი მათ მათსავე დამღუპველ ნამოქმედარს, და ვერ დააღწევენ თავს ცეცხლსა ეგენი.

168. ჰეი, ადამიანებო! ჭამეთ რაც არის ნებადართული და სუფთა ამ ქვეყანაზე და არ გაყვეთ ეშმაკის კვალთ, უეჭველად, იგი აშკარა მტერია თქვენი.

169. იგი გიბრძანებთ მხოლოდ ავსა და საზიზღარს, და რომ თქვათ ალლაჰზე ის, რაც არ უწყით.

170. და როცა ეტყვიან მათ: მისდიეთ იმას, რაც ალლაჰმა გარდმოგივლინათ! პასუხობენ: არა, ჩვენ იმას მივდევთ, რაზეც ჩვენი მამები იდგნენ. და თუკი მათ მამებს არაფერი გაეგებოდათ და სწორი გზით არ მიდიოდნენ?!

171. ისინი, რომელთაც უარყვეს, ჰგვანან იმას, რომელიც უყვირის, ვისაც ყვირილისა და შეძახილის მეტი არაფერი ესმის: ყრუნი, მუნჯნი და ბრმანი არიან, ამიტომაც მათ განსჯის უნარი არ გააჩნიათ!

172. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ჭამეთ, რაც რამ კარგი საზრდო მოგმადლეთ და მადლობა შესწირეთ ალლაჰს, თუკი თქვენ მხოლოდ მას სცემთ თაყვანს.

173. მან ხომ მხოლოდ ლეში, სისხლი და ღორის ხორცი აგიკრძალათ თქვენ და ის, რაც დაიკლა ალლაჰის სახელის მოუხსენიებლად. ხოლო ის, ვინც იძულებული იყოს, და არ დაარღვევს (სხვის) უფლებას, და ზღვარს არ გადავა65, არ იქნება ცოდვად მათთვის. უეჭველად, ალლაჰი შემწყნარებელია, მწყალობელია!

174. უეჭველად, რომელნიც ალლაჰის გარდმოვლენილი წიგნიდან რამეს მალავენ, და მცირე რამ ფასეულობას იყიდიან ამით, აი ისინი, რომელნიც მხოლოდ ცეცხლით ამოივსებენ მუცლებს. და არ დაელაპარაკება მათ ალლაჰი აღდგომის დღეს, და არ განწმენდს მათ, და მათთვისაა მწარე სასჯელი.

175. აი ეგენი, რომელთაც ჭეშმარიტების ფასად ცდომილება იყიდეს, სასჯელი – მოწყალების ფასად. და რა გამძლენი არიან ეგენი ცეცხლისა!

176. ეს იმისთვის, რომ ალლაჰმა გარდმოავლინა წიგნი ჭეშმარიტებითურთ და უეჭველად, რომელთაც უთანხმოება აქვთ წიგნის თაობაზე, ჭეშმარიტებისგან შორს, ღრმა განხეთქილებაში იმყოფებიან.

177. სიკეთე მარტოოდენ აღმოსავლეთის და დასავლეთის მხარეს სახის მოპყრობით არ შემოიფარგლება. არამედ სიკეთე ისაა, ვინც ირწმუნა ალლაჰი და დღე უკანასკნელი, ანგელოზები, წიგნი და შუამავლები; უყვარს ქონება, მაგრამ მაინც ურიგებს ახლობლებს, ობლებს, უპოვრებს, მოგზაურებს, მთხოვნელებსა და მონებს66; ლოცვად დგება, ზექათს არიგებს, და ასრულებს პირობას, თუკი დებს მას; მოთმინებით იტანს უბედურებას, გასაჭირსა და განსაცდელს. სწორედ ეგენი არიან ერთგულნი და (ალლაჰის სასჯელისგან) დაცულნიც სწორედ ეგენი არიან.

178. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! სავალდებულო გახდა თქვენდა სამაგიეროს გადახდა მოკლულთათვის . თავისუფალი თავისუფალის წილ, და მონა მონის წილ, და ქალი ქალის წილ. ხოლო ვისაც ეპატიოს რამე თავის (მოკლულის) ძმისაგან (ახლობლებისგან), წესისამებრ უნდა მოიქცეს იგი და აუნაზღაუროს კეთილად (გადაიხადოს დიეტი68). ესაა შეღავათი თქვენი ღმერთისგან და წყალობა; და ვინც ზღვარს გადავიდეს69, ამის მერე მწარე სასჯელი მიეზღოს მას!

179. ჰეი, გონიერნო! სამაგიეროს გადახდაში სიცოცხლეა თქვენთვის. ეგების დაცული იქმნეთ ყოველივე ცუდისაგან!

180. სავალდებულო გახდა თქვენდა: როცა სიკვდილი ეწევა რომელიმე თქვენგანს და თუ რაიმე სიკეთეს (ქონებას) ტოვებს, მაშინ მშობლებსა და ახლობლებზე ანდერძი, წესისამებრ, ერთგვარი ვალია ღვთისმოშიშებზე.

181. და ვინც შეცვლის ანდერძს მას მერე, რაც მოისმინა, მაშინ ცოდვა მისი მხოლოდ იმათზეა, ვინც სცვლის მას. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმომსმენია, ყოვლისმცოდნეა.

182. ხოლო ვინც შიშობდეს მოანდერძის უნებლიე შეცდომას ან განზრახ უსამართლობას, და ვითარება გამოასწოროს მათ შორის, ცოდვად არ ჩაეთვალოს მას. უეჭველად, ალლაჰი შემწყნარებელია, მწყალობელია.

183. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! სავალდებულო გახდა თქვენდა მარხვა, როგორც სავალდებულო იყო მათთვის, ვინც თქვენ უწინარეს იყო, ეგების დაცული იქმნეთ ყოველივე ცუდისგან.

184. (მარხვა გევალებათ) განსაზღვრულ დღეებში. თუ რომელიმე თქვენგანი ავადაა ან გზაშია, იმარხულოს ამდენივე სხვა დღეებში. ხოლო იმათ, ვისაც შეუძლიათ (მაგრამ ვერ მარხულობენ უკურნებელი სენის ან სიბერის გამო) გამოისყიდონ უპოვრის გამოკვებით (დილის და საღამოს საკვებით). თუ ვინმე საკუთარი სურვილით იქმს სამადლოს (გამოსასყიდ თანხას დაკისრებულზე ზედმეტს ), ეს მისთვისვეა უკეთესი. და რომ იმარხულოთ, ეს თქვენთვისაა უკეთესი, თქვენ რომ იცოდეთ.

185. რამადანის თვეა, რომელშიც ზემოვლინებული იქნა ყურანი ჭეშმარიტ გზად ხალხისთვის და ცხად ცნობარად ჭეშმარიტი გზისა და განმასხვავებლად ჭეშმარიტებისა ბათილისგან. და თქვენგან ვინც იხილოს ეს თვე, იმარხულოს მასში. და ვინც ავად იყოს ან მგზავრობაში, ამდენივე სხვა დღეებში. ალლაჰის ნებაა თქვენთვის შვება და არა ვნება და რომ შეასრულოთ ეს რაოდენობა და ადიდოთ ალლაჰი იმისათვის, რომ ჭეშმარიტ გზას დაგადგინათ. ეგებ მადლიერნი იყოთ!

186. და თუ შეგეკითხებიან შენ (მუჰამმედ) ჩემი მსახურნი ჩემს შესახებ, უეჭველად, მე ახლოს ვარ, შევისმენ მლოცველის ვედრებას, როცა ის შემევედრება. მაშ, შეისმინონ ჩემი და მირწმუნონ მე, ეგებ სწორი გზით წავიდნენ!

187. ნებადართული იქმნა თქვენთვის მარხვის დროს ღამით ცოლებთან თანაცხოვრება, ისინი სამოსელია თქვენი და თქვენ ხართ სამოსელი მათი. ალლაჰმა იცოდა, რომ თავს იწვალებდით, ამიტომაც მიიღო თქვენი სინანული და მოგიტევათ. ახლა შეგიძლიათ თანაეცხოვროთ მათ და ეძიოთ, რაც ალლაჰმა დაგიწესათ. ჭამეთ და სვით, ვიდრე განთიადისას თეთრი ძაფი განირჩევოდეს შავი ძაფისგან. მერე სრულჰქმენით მარხვა ღამემდე და როცა სამლოცველოებში ღვთისმსახურებად ხართ შემდგარი (იღთიქაფის71 დროს) არ ეთანაეცხოვროთ მათ (ცოლებს). ესაა საზღვრები ალლაჰისა და არ მიუახლოვდეთ მათ. ასე განუმარტავს ალლაჰი ხალხს თავის აიათებს, ეგების დაცული იქმნან ყოველივე ცუდისგან.

188. არაკანონიერად არ შეუჭამოთ ერთმანეთს ქონება და არ ჩაიდინოთ შეგნებულად ეს; ქრთამი არ მისცეთ მსაჯულთ, რათა ხალხს ქონების ერთი ნაწილი შეუჭამოთ უსამართლოდ.

189. გეკითხებიან შენ ახალმთვარეთა შესახებ, უპასუხე: ის არის განსაზღვრული ვადები ხალხისთვის და ჰაჯისთვის. ღვთისმოსაობა არ არის ის, რომ სახლებში მათი უკანა მხრიდან შეხვიდეთ. ღვთისმოსაობაა, როცა ღვთისმოშიში ხარ. მაშ, შედით სახლებში მათი კარიდან და გეშინოდეთ ალლაჰის, ეგების გადარჩენილნი იქმნეთ!

190. და ებრძოლეთ ალლაჰის გზაზე იმათ, რომელნიც თქვენ გებრძვიან, მაგრამ ზღვარს არ გადახვიდეთ. უეჭველად, ალლაჰს არ უყვარს ზღვარგადასულნი.

191. მოჰკალით ისინი, სადაც წააწყდეთ მათ. და განდევნეთ იქიდან, საიდანაც მათ თვითონ თქვენ გამოგდევნეს. წნეხში ჩაგდება ხოცვა-ჟლეტაზე უარესია. და არ ეომოთ მათ მესჯიდი ჰარამთან, ვიდრე თვითონ არ გეომოთ იქ. ხოლო თუ თავს დაგესხმიან თქვენ, მაშინვე მოჰკალით. ასეთია ურწმუნოთა საზღაური.

192. და თუ მათ შეწყვიტეს (რასაც ჩადიოდნენ), უეჭველად, ალლაჰი მოწყალეა, მწყალობელია!

193. და ეომეთ, სანამ არ მოისპობა საცდური (გზასაცდენობა) და არ დამკვიდრდება (გამტკიცდება) სარწმუნოება ალლაჰისა. და თუ შეწყვეტენ (რასაც ჩადიოდნენ), მტრობაც დასრულდეს, თვინიერ დესპოტთა მიმართ.

194. აკრძალული თვე, აკრძალული თვის წინაშე და ნაკრძალები სამაგიეროა. ვინც გემტერებათ, თქვენც უმტრეთ, ისე უმტრეთ, როგორც ის გმტრობთ. და გეშინოდეთ ალლაჰისა. იცოდეთ, რომ ალლაჰი ღვთისმოშიშებისკენაა.

195. გაიღეთ ალლაჰის გზაზე, და თავი არ ჩაიგდოთ საფთხეში თქვენივე ხელით, და სიკეთე აკეთეთ. უეჭველად, ალლაჰს უყვარს კეთილისმყოფელები.

196. სრულად აღასრულეთ ჰაჯი და უმრა ალლაჰისთვის. თუ რამე გაბრკოლებთ, მაშინ შესაწირი პირუტყვი გაგზავნეთ, რაც გეადვილებათ. და არ გადაიპარსოთ თავი, სანამ შესაწირი თავის ადგილას არ ჩავა. თუ რომელიმე თქვენგანი ავადაა, ან რაიმე სენმა თავი გადააპარსვინა, გამოსასყიდია მარხვა, მოწყალების გაღება ან შესაწირი. მაგრამ როცა უსაფრთხოდ ხართ, მაშინ ვინც აღასრულებს უმრას ჰაჯთან ერთად, მან შეწიროს პირუტყვი, რაც ეადვილება; თუ ეს არ მოეპოვება, იმარხულოს სამი დღე ჰაჯობის დროს და შვიდი, როცა დაბრუნდება. ეს არის სრული ათი. ეს იმათთვის, ვისი ოჯახიც მესჯიდი ჰარამთან სიახლოვეს არ სახლობს. და გეშინოდეთ ალლაჰის, იცოდეთ, რომ ალლაჰის სასჯელი მკაცრია.

197. ჰაჯობა ცნობილ თვეებშია და ვინც ამ დროს აღასრულებს ჰაჯს, არ ეთანაცხოვროს (ქალს), არ იბილწოს, არ იჩხუბოს ჰაჯის დროს; და რასაც კარგს იქმთ, ამას უწყის ალლაჰი: გაიმზადეთ საგზალი, მაგრამ საუკეთესო საგზალი, უეჭველად, ღვთისმოშიშობაა. ჰეი გონიერნო, გეშინოდეთ ჩემი!

198. ცოდვა არ გექნებათ, თუ ეძიებთ სარგებელს თქვენი ღმერთისგან. და როცა დაიძვრებით არაფატიდან, ახსენეთ ალლაჰი მეშღერი ჰარამთან (ქუზაჰის მთასთან). და გაიხსენეთ იგი, როგორ დაგადგინა ჭეშმარიტ გზას, თუმცა კი ადრე გზასამცდარნი იყავით თქვენ.

199. შემდეგ დაიძარით იქით, საითაც ხალხი დაიძრა და ალლაჰს მიტევება შესთხოვეთ. უეჭველად, ალლაჰი შემწყალეა, მწყალობელია!

200. როდესაც დაასრულებთ თქვენს ღვთისმსახურებანს (წესებს), გაიხსენეთ ალლაჰი ისე, როგორც თქვენს მამებს გაიხსენებდით ან უფრო მხურვალედ. და ადამიანთაგან ვინც იტყვის (შესთხოვს): ღმერთო ჩვენო, მოგვეცი ჩვენ სიკეთე ამქვეყნიურ ცხოვრებაში, წილი არ ექნებათ იმქვეყნიურში.

201. და იმათგან, ვინც ამბობს: ღმერთო ჩვენო! მოგვეცი ჩვენ სიკეთე ამქვეყნიურ ცხოვრებაშიც და იმქვეყნიურშიც, დაგვიფარე ჩვენ ცეცხლის სასჯელისგან,

202. მათ წილად ერგებათ ის, რაც მოიხვეჭეს. და ალლაჰი მსწრაფლგანმკითხველია.

203. და ახსენეთ ალლაჰი განსაზღვრულ დღეებში. ვინც ორი დღით იჩქაროს, ცოდვად არ ჩაეთვლება; და ვინც დააგვიანოს, (ასევე მასაც) ცოდვად არ ჩაეთვლება. ეს მათთვის, ვინც ღვთისმოშიშია. გეშინოდეთ ალლაჰისა და იცოდეთ, რომ მის წინაშე იქნებით შეკრებილნი.

204. და ადამიანთაგან, რომელიც ამქვეყნიურ ცხოვრებაზე საუბრით გხიბლავს შენ და ალლაჰს იმოწმებს თავისი გულისნადების დასამტკიცებლად, სწორედ იგია ყველაზე დაუნდობელი მტერი.

205. და როცა გაგეცალა შენ, დაძრწის დედამიწაზე არეულობის (უზნეობის) გამოსაწვევად და (სურს) გაანადგუროს ნათესები და შთამომავლობა, ალლაჰს კი არ უყვარს არეულობა (უზნეობა)!

206. როცა მას ეტყვიან: ალლაჰისა გეშინოდეს! მას ცოდვის წადილი იპყრობს. მისთვის ჯოჯოხეთიც კმარა! და რა საშინელი სარეცელია!

207. ადამიანთაგან არის ისეთიც, ვინც ალლაჰის კმაყოფილების მოპოვების სურვილით საკუთარ სულსაც არ დაიშურებს. და ალლაჰი შემბრალეა მსახურთა მიმართ.

208. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! შედით სრულად მორჩილებაში (ისლამი) და არ გაჰყვეთ ეშმაკის კვალს, რამეთუ იგი ცხადი მტერია თქვენი!

209. თუ მაინც წაბორძიკდით მას მერე, რაც ზემოგევლინათ ცხადი მოწმობანი, იცოდეთ, რომ ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია.

210. ნუთუ ისინი მხოლოდ იმას ელოდებიან, რომ ალლაჰი გამოეცხადებათ ღრუბლების საფარიდან ანგელოზებითურთ? საქმენი გადაწყდა და საქმენი დაბრუნდებიან ალლაჰთან.

211. ჰკითხე ისრაილის შვილთ: რამდენი ცხადი სასწაული მოვუვლინეთ მათ? და ვინც ალლაჰის მინიჭებულ წყალობას (აიათებს) შეცვლის მას მერე, რაც ებოძა, უეჭველად, ალლაჰი მკაცრსაზღაურიანია!

212. რომელნიც ურწმუნონი არიან, მოკაზმული ეჩვენათ მათ ამქვეყნიური ცხოვრება და დასცინიან იმათ, რომელთაც ირწმუნეს. და რომელნიც ღვთისმოშიშნი არიან, მათზე (ურწმუნონზე) აღმატებული იქნებიან აღდგომის დღეს და ალლაჰი უთვალავს უბოძებს, ინებებს ვისაც.

213. ადამიანები ერთ თემად იყვნენ და ალლაჰმა შუამავალნი წარმოგზავნა მახარობლებად და შემგონებლებად. და ღვთიური წიგნი ზემოავლინა მათთან ერთად ჭეშმარიტებითურთ, რათა ადამიანთა შორის ის გადაეწყვიტა, რაზეც ვერ თანხმდებოდნენ. ხოლო ვერ თანხმდებოდნენ ერთმანეთის შურით მხოლოდ ისინი, რომელთაც მათ შემდგომ ებოძათ ის, რაც ცხადი მოწმობანი მოუვიდათ; და რომელთაც ირწმუნეს, ისინი დაადგინა ალლაჰმა თავისი ნებით იმ ჭეშმარიტებისაკენ, რაზეც ვერ თანხმდებოდნენ. და ალლაჰი სწორ გზაზე დაადგენს, ინებებს ვისაც.

214. ნუთუ გეგონათ, რომ სამოთხეში შეხვიდოდით მაშინ, როცა ჯერ არ მოგსვლიათ ის, რაც თქვენს უწინ გარდასულებს მოევლინათ? მათ უბედურება და გაჭირვება შეეხო და ისე შეირყნენ, რომ შუამავალი და ისინიც, რომელთაც მასთან ერთად ირწმუნეს, ამბობდნენ: როდის შეგვეწევა ალლაჰი? უთუოდ, ალლაჰის შეწევნა ახლოსაა!

215. გეკითხებიან ისინი შენ: რა გავცეთ? უპასუხე: რასაც გასცემთ, სიკეთეს – მშობლებისთვის, ახლობლებისთვის, ობლებისთვის, უპოვრებისთვის, მოგზაურებისთვის. და რა სიკეთესაც იქმთ, უეჭველად, ალლაჰი უწყის მას!

216. ომი, თქვენთვის საძულველიც რომ იყოს, მაინც სავალდებულო გახდა თქვენდა. იქნებ თქვენ გძულდეთ რამე, მაგრამ ის რამე კარგია თქვენთვის; და იქნებ თქვენ გიყვარდეთ რამე, მაგრამ ის ცუდია თქვენთვის. ჭეშმარიტად, (ამ ყველაფერს) უწყის ალლაჰი, თქვენ კი არ იცით!

217. გეკითხებიან ისინი აკრძალულ თვეში ომის შესახებ, უპასუხე: ბრძოლა აკრძალულ თვეში დიდი ცოდვაა, ალლაჰის გზიდან გადახვევაა, ურწმუნოება მის მიმართ და მესჯიდი ჰარამის მიმართ, იქ მცხოვრებთა განდევნა კიდევ უფრო დიდი ცოდვაა ალლაჰის წინაშე, რამეთუ საცდური უარესია, ვიდრე კვლა! ხოლო ისინი არ შეწყვეტენ თქვენთან ბრძოლას, სანამ არ გადაგიყვანებენ თქვენი რწმენიდან, თუკი შეძლებენ ამას. და თუ რომელიმე თქვენგანი განეშორება თავის სარწმუნოებას და მოკვდება ურწმუნოდ, ასეთებს ამაოებად ექცევათ ამქვეყნიური და იმქვეყნიური ცხოვრება; აი, ცეცხლის ბინადარნი, ისინი იქ სამუდამოდ დარჩებიან.

218. უეჭველად, რომელთაც ირწმუნეს, გადაიხვეწნენ სამშობლოდან და იბრძოლეს ალლაჰის გზაზე, აი, ისინი ალლაჰის მოწყალებას იმედოვნებენ, რამეთუ ალლაჰი მიმტევებელია, მწყალობელია.

219. ისინი გეკითხებიან შენ ალკოჰოლური სასმელისა და ყუმარის76 შესახებ. მიუგე: ორივე დიდი ცოდვაა და სარგებელიც ხალხისთვის, მაგრამ ცოდვა უფრო ჭარბია, ვიდრე სარგებელი. და გეკითხებიან, რა გასცენ. უპასუხე: საჭიროზე ზედმეტი. ასე განგიმარტავთ ალლაჰი თავის აიათებს, ეგებ დაფიქრდეთ

220. სააქაო და საიქიო ცხოვრებაზე! და გეკითხებიან ისინი ობლებზე. უპასუხე შენ: მათზე ზრუნვა კარგია. ხოლო თუ საქმეში შეეზავებით ერთმანეთს, ისინი ძმები არიან თქვენი. ალლაჰი განარჩევს კეთილისმყოფელს ავისმყოფელისგან. და თუ ალლაჰი ინებებს, გასაჭირში ჩაგაგდებთ. უეჭველად, ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია!

221. არ შეირთოთ წარმართი ქალები, ვიდრე არ ირწმუნებენ. მორწმუნე მხევალი უკეთესია წარმართ ქალზე, თუნდაც გხიბლავდეთ ის. და არ მიათხოვოთ ქალი წარმართ კაცებს, სანამ არ ირწმუნებენ ისინი. მორწმუნე მონა ნამდვილად უმჯობესია, ვიდრე წარმართი კაცი, თუნდაც გხიბლავდეთ ის. ისინი ცეცხლისკენ გიხმობენ, ალლაჰი გიხმობთ თავისი ნებით სამოთხისკენ, მიტევებისკენ. და განუმარტავს ადამიანებს თავის აიათებს, ეგებ გაიხსენონ და შეისმინონ!

222. ისინი გეკითხებიან დედათა წესის (მენსტრუაცია) შესახებ. უპასუხე შენ: ეს სატკივარია. განერიდეთ ქალებს დედათა წესის დროს და არ გაეკაროთ მათ, სანამ არ განიწმინდებიან. და როცა განიწმინდებიან, მიდით მათთან ისე, როგორც ეს ალლაჰმა დაგიწესათ. უეჭველად, ალლაჰს უყვარს მომნანიებელნი და უყვარს განწმენდილები!

223. თქვენი მეუღლეები ყანაა თქვენი. შედით თქვენს ყანაში, როგორც გენებოთ და საკუთარი თავისთვის წარიმძღვარეთ; და გეშინოდეთ ალლაჰის. იცოდეთ, რომ თქვენ შეხვდებით მას და ახარეთ მორწმუნეთ!

224. სიკეთის გაკეთების, ცუდისგან განდგომის და ადამიანებს შორის ურთიერთობების გამოსწორებისათვის ზღუდედ არ ჰქმნათ ალლაჰი თქვენი ფიცისა. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმსმენია, ყოვლისმცოდნეა.

225. ალლაჰი არ დაგსჯის თქვენ ფიცისთვის, რომელიც განზრახ არ წარმოგითქვამთ, მაგრამ დაგსჯით იმისთვის, რაც თქვენმა გულებმა მოიხვეჭა. უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, შემწყნარებელია!

226. რომელნიც დაიფიცებენ არ გაკარებას თავიანთ ცოლებთან, თავშეკავებაა (ლოდინია) მათთვის ოთხი თვე, მაგრამ თუკი ამ ვადაში უკუმოიქცევიან, უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია.

227. და თუ გაყრას გადაწყვეტენ, უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმსმენია, ყოვლისმცოდნეა!

228. გაცილებული ქალები თავს იკავებენ (ხელმეორედ დასაქორწინებლად) სამ დედათა წესს. თუ სწამთ ალლაჰი და დღე უკანასკნელი, ნება არ აქვთ დამალონ, რაც ალლაჰმა გაუჩინა მათ საშვილოსნოებში. ხოლო მათი ქმრები უფრო ღირსეული არიან ამ დროს დაიბრუნონ ისინი, თუკი სურთ შერიგება. და ქალებს აქვთ იგივე უფლებები, რა უფლებებიც მათზე (ქმრებს) აქვთ კანონის ფარგლებში. ოღონდ ქმრები მათზე მაღლა არიან ერთი საფეხურით. უეჭველად, ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია.

229. განქორწინება მხოლოდ ორჯერაა (შესაძლებელი). ამის შემდგომ თქვენ ან დაიტოვებთ ცოლებს წესისამებრ ან გაეყრებით კეთილგანწყობით. ნებადართული არ არის არანაირი თქვენს მიერ ნაჩუქარის უკან გამორთმევა, მხოლოდ მაშინ, თუ ორივე მხარეს ეშინია, რომ გადავა ალლაჰის დადგენილ ნორმებს. და თუ თქვენ გეშინიათ,

რომ ის ორი ვერ დააკმაყოფილებენ ალლაჰის დადგენილ ნორმებს, მაშინ ცოდვა არაა არც ერთზე იმაში, რომ ქალი თავს გამოისყიდის. ასეთია ალლაჰის დადგენილი ნორმები და არ გადასცდეთ მას. და ვინც გადასცდება ალლაჰის დადგენილ ნორმებს, სწორედ, ისინი არიან ცოდვილნი!

230. თუ გაეყარა კაცი ქალს (მესამეჯერ), ამის შემდეგ აღარ არის ეს ქალი ნებადართული მისთვის, სანამ სხვა ქმარს არ მისთხოვდება: მერე ამანაც თუ გაუშვა, ცოდვა არ ექნეს არც ერთს იმის გამო, თუ დაუბრუნდებიან ერთმანეთს, თუკი იმედი აქვთ, რომ დაიცავენ ალლაჰის დადგენილ ნორმებს. აი, ესაა ალლაჰის დადგენილი ნორმები, რომელსაც განუმარტავს იმ ხალხს, რომელთაც სურთ, რომ შეიმეცნონ.

231. და თუ გაეყარეთ ცოლებს, რომელთაც დაასრულეს თავიანთი ვადა, ან დაიტოვეთ ისინი წესისამებრ ან გაუშვით წესისამებრ; და არ დატოვოთ ძალით, არ დაჩაგროთ. ხოლო თუ ვინმე ასე მოიქცევა, ის საკუთარ თავს მოექცევა უსამართლოდ. ნუ ეხუმრებით ალლაჰის აიათებს, გახსოვდეთ ალლაჰის წყალობა თქვენდამი და ის, რაც მან მოგივლინათ წიგნიდან და სიბრძნიდან, რათა შეეგონებინეთ თქვენ მათი მეშვეობით; გეშინოდეთ ალლაჰისა, და იცოდეთ, რომ ალლაჰი ყოვლისმცოდნეა.

232. და თუ გაეყარეთ ცოლებს და მათ დაასრულეს თავიანთი ვადა, წინ არ აღუდგეთ მათ გათხოვებას თავიანთ ქმრებზე, თუკი ისინი შეთანხმდნენ ერთმანეთში წესისამებრ. სწორედ ესაა შეგონება იმათთვის, თქვენგან ვისაც სწამს ალლაჰი და დღე უკანასკნელი. ესაა თქვენთვის ყველაზე ღირსეული და წმინდა. უეჭველად, ალლაჰი უწყის, და არ იცით თქვენ!

233. დედა აწოვებს ძუძუს სრულ ორ წელს. ეს იმათთვის, ვისაც უნდა დაასრულოს შვილების ძუძუთი კვება. მათ კი (კაცებს), ვისაც შვილი შეეძინებათ, გამოკვებონ ქალები და ჩააცვან წესისამებრ. არ ეკისრება არავის იმაზე მეტი, რაც შეუძლიათ. არც დედას ევნოს და არც მამას, რომელსაც შვილი შეეძინა. მემკვიდრეებსაც იგივე მოპყრობა. და თუკი მოისურვებენ თავი დაანებებინონ ძუძუთი კვებას, შეთანხმდნენ და მოითათბირონ, ცოდვად არ ჩაეთვლებათ არც ერთს. თუ მოინდომებთ მეძუძურ ქალს გამოაკვებინოთ თქვენი შვილები, ცოდვად არ ჩაგეთვლებათ თუ მისცემთ იმას, რაც მისაცემია წესისამებრ. და გეშინოდეთ ალლაჰის. იცოდეთ, ალლაჰი ხედავს, რასაც აკეთებთ!

234. და რომელნიც გარდაიცვლებიან თქვენგან და დატოვებენ ცოლებს, მათ უნდა მოიცადონ ოთხი თვე და ათი დღე. როცა ამ ვადას მიაღწევენ, ცოდვად არ გეთვლებათ ის, რაც მათ თავად ჩაიდინონ წესისამებრ. უეჭველად, ალლაჰი უწყის რასაც აკეთებთ!

235. (ქალები, რომელნიც ელოდებიან ვადას) ცოდვად არ ითვლება, თუ ხელს სთხოვთ (ამ) ქალს ან გულში განიზრახავთ. ალლაჰმა იცის, რომ გაიხსენებთ მათ. და არ შეეთანხმოთ მათ ფარულად, მხოლოდ წესისამებრ დაელაპარაკეთ. და არ გაბედოთ საქორწინო კავშირი, ვიდრე სავალდებულოდ დაწესებული ვადა არ გავა. იცოდეთ, ალლაჰმა იცის თქვენი გულისნადები და უფრთხილდით მას. უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, შემწყნარებელია.

236. ცოდვად არ გეთვლებათ თუ გაეყრებით ქალს, რომელსაც ჯერ არ შეხებიხართ ან ჯერ არ გიკისრიათ რაიმე ვალდებულება (არ განგისაზღვრავთ ურვადი). მიეცით მათ წესისამებრ სარგებლობაში შეძლებულებმაც და ღარიბებმაც შეძლებისდაგვარად, რაც სავალდებულოა სიკეთისმქმნელთათვის.

237. და თუ გაეყრებით იქამდე, სანამ შეეხებოდეთ მათ, და უკვე ვალდებულება ნაკისრი გაქვთ (ურვადი განსაზღვრული გაქვთ), მაშინ (მიეცით) მათ ნახევარი იმისა,

რაც დაგეკისრათ. გარდა იმ შემთხვევისა, თუკი დათმობთ83 თქვენ84 ან ისინი85, ვის ხელთაცაა საქორწინო ხელშეკრულება. და რომ დათმოთ86 თქვენ (ქმრებმა) ეს უფრო ახლოა ღვთისმოსავობასთან. და არ დაივიწყოთ ურთიერთპატივისცემა. უეჭველად, მხილველია ალლაჰი, რასაც აკეთებთ!

238. დაიცავით ლოცვები და შუა ლოცვა, და მოკრძალებით დადექით ალლაჰის წინაშე.

239. თუკი საფრთხეში ხართ (შეგეშინდათ, რომ საფრთხე მოგელით), მოსიარულემ ან ამხედრებულმა (ილოცეთ); და თუ საფრთხე აღარ გემუქრებათ, გაიხსენეთ ალლაჰი, როგორ შეგასწავლათ მან, რასაც უწინ არ უწყოდით.

240. და რომელნიც გარდაიცვლებიან თქვენგან და დარჩებათ მეუღლეები, ანდერძი თავიანთი მეუღლეთათვის არის ერთი წლით სამკვიდრო სახლიდან გაუძევებლად. და თუ გავლენ, თქვენ ცოდვად არ ჩაგეთვლებათ ის, რაც მათ თავად ჩაიდინონ. უეჭველად, ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია.

241. გაცილებულ (ქალებს) სამკვიდრო, წესისამებრ, რაც სავალდებულოა ღვთისმოშიშთათვის.

242. ასეთნაირად განგიმარტავთ ალლაჰი თავის აიათებს, ეგებ მოუხმოთ გონებას.

243. განა არ გინახავს ისინი ათასნი, რომელთაც სიკვდილის შიშით სახლებიდან გადაიხვეწნენ? მაშინ უთხრა ალლაჰმა მათ: „მოკვდით!“ მერე მან გააცოცხლა ისინი. უეჭველად, ალლაჰი სიკეთით აღსავსეა ხალხის მიმართ, თუმცაღა ხალხის უმეტესობა უმადურია!

244. იბრძოლეთ ალლაჰის გზაზე და იცოდეთ, რომ ალლაჰი ყოვლისმსმენია, ყოვლისმცოდნეა.

245. ვინც ასესხებს ალლაჰს კეთილ სესხს, მაშინ უხვად დაუბრუნებს იგი მას მრავალჯერი ნამატით? და ალლაჰი შეუზღუდავს და გასცემს უხვად (თავის წყალობას), და თქვენ მასთან მიიქცევით.

246. განა არ გინახავს ისრაილის წარჩინებული შვილნი, მუსას შემდგომ თავიანთ შუამავალს რომ უთხრეს: გამოგვიგზავნე მეფე, რომ ვიბრძოლოთ ალლაჰის გზაზე! უთხრა: იქნებ სავალდებულო იქმნას კიდეც ბრძოლა, თქვენ კი არ იბრძოლოთ? მიუგეს: ვითომ რატომ არ უნდა ვიბრძოლოთ ალლაჰის გზაზე, როცა მოგვაშორეს ჩვენს სახლებს და ჩვენს შვილებს? მაგრამ როცა ბრძოლა დაეწერათ (სავალდებულო გახდა მათთვის), პირი იბრუნეს მათგან მცირედის გარდა. ალლაჰი კი უწყის ცოდვილებს.

247. და უთხრა თავიანთმა შუამავალმა მათ: უეჭველად, ალლაჰმა ტალუთი გაახლათ თქვენზე მეფედ. თქვეს: როგორ შეიძლება მისი ხელმწიფობა ჩვენზე, როცა ჩვენ უფრო მეტი მეუფეობის ღირსნი ვართ და თან იგი არც სიმდიდრეს ფლობს. მიუგო მან: უეჭველად, ალლაჰმა ის გამოარჩია თქვენზე და უპირატესჰყო ცოდნითა (უზომა ცოდნა) და ფიზიკურადაც (მიანიჭა ძალაუფლება), ალლაჰი უბოძებს ხელმწიფებას, ინებებს ვისაც. და ალლაჰი ყოვლისმომცველია, ყოვლისმცოდნეა.

248. და უთხრა მათ შუამავალმა მათმა: უეჭველად, მისი ხელმწიფების ნიშანი ის არის, რომ მოვა თქვენთან ზანდუკი87, რომელშიც იქნება სიმშვიდე და უსაფრთხოება თქვენი ღმერთისგან და დარჩენილი88 მათი, რაც მუსას ოჯახიდან დარჩა და ასევე ჰარუნის ოჯახიდან. ანგელოზები მოატარებენ მას (ხის ზანდუკს). უეჭველად, ამაშია სასწაული თქვენთვის, თუკი ხართ მორწმუნენი!

249. როდესაც გაემართა ტალუთი ჯარითურთ, უთხრა: უეჭველად, ალლაჰი გამოგცდით თქვენ მდინარით; ვინც დალიოს მისგან, არ არის ჩემიანი, ხოლო ვინც არ დარწყულდეს და მხოლოდ ერთი პეშვი ამოიღოს თავისი ხელით, მაშინ ის, უეჭველად, ჩემიანია. და დალიეს, მცირედის გარდა მათგან. და როცა გადალახეს მდინარე მან და რომელთაც ირწმუნეს, თქვეს: არ შეგვწევს ჩვენ დღეს ძალა ჯალუთზე და მის ჯარზეო; ხოლო თქვეს, რომელთაც სჯეროდა, რომ ალლაჰს შეხვდებოდა: რამდენ მცირე გუნდს უძლევია დიდი გუნდისთვის ალლაჰის ნებით! და ალლაჰი იმათთანაა, რომელნიც მომთმენნი არიან.

250. და როცა ჯალუთისა და მისი ლაშქრის პირისპირ დადგნენ, თქვეს: ღმერთო ჩვენო! მოგვმადლე სიმტკიცე, მუხლი გაგვიმაგრე და შეგვეწიე ურწმუნო ხალხის წინაშე!

251. და დაამარცხეს ისინი ალლაჰის ნებით. მოკლა დავუდმა ჯალუთი, და ალლაჰმა მას (დავუდს) უბოძა ხელმწიფება და სიბრძნე, და შეასწავლა მას, რაც ისურვა. ალლაჰს რომ არ აღეკვეთა ზოგიერთი ადამიანების ბოროტება ზოგიერთით, უეჭველად, მოიშლებოდა სისტემა დედამიწისა, მაგრამ ალლაჰი მფარველია, მწყალობელია სამყაროთა მიმართ!

252. აი, ესაა ალლაჰის აიათები, რომელთაც ჭეშმარიტებით გიკითხავთ შენ89. და, უეჭველად, შენა ხარ შუამავალთაგანი.

253. ჩვენ შუამავალთაგან ერთი ნაწილი აღმატებულ ვჰქმენით სხვა დანარჩენზე. ალლაჰმა მათგან ზოგს დაელაპარაკა, ზოგნი კი ხარისხით უმაღლესჰყო. და ჩვენ ვუბოძეთ მარიამის შვილ ღისას ცხადი მოწმობანი და გავაძლიერეთ (განვამტკიცეთ) იგი წმინდა სულით90. ალლაჰს რომ ენება, მათ (შუამავალთა) მერე მოსულნი, იმის შემდგომ, რაც მათ ცხადი მოწმობანი მოევლინათ, ერთმანეთს არ მოკლავდნენ. მაგრამ გაუგებრობას მიეცნენ. მაშინ მათგან ზოგიერთმა ირწმუნა და ზოგმა უარყო. ალლაჰს რომ ენება, ისინი არ მოკლავდნენ ერთმანეთს. მაგრამ ალლაჰი იქმს, ინებებს რასაც.

254. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! გაიღეთ (გახარჯეთ) რაც თქვენ გიბოძეთ იქიდან, სანამ მოსულა დღე, რომელშიც არც ვაჭრობა, არც მეგობრობა და არც შუამდგომლობა არ იქნება. და ურწმუნონი არიან უსამართლონი91.

255. არ არის ღვთაება, გარეშე მისი, ალლაჰისა, უკვდავისა, მარადისა, თვლემა არ ეუფლება მას და არცა ძილი. მისია, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა და მის წინაშე არავის შეუძლია იშუამდგომლოს, თუ არა ნება მისი. მან იცის, რაც მათ უწინარესაა და რაც მათ შემდგომაა. ისინი კი მის ცოდნისგან მხოლოდ იმას გასწვდებიან, ინებებს რასაც. ტახტი მისი გარემოიცავს ცათა და ქვეყანას და დაცვა მათი არ უმძიმს მას. და იგი უზენაესია, დიდებულია.

256. იძულება არაა სარწმუნოებაში. ჭეშმარიტი გზა ნათლად გამოირჩა ცდომილისგან. მაშ, ვინც უარყოს ტაღუთი (ეშმაკი და ეშმაკისეული გზა) და იწამოს ალლაჰი, უეჭველად, ის მყარ საყრდენს არის ჩაჭიდებული, რომლის ნგრევა შეუძლებელია. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმსმენია, ყოვლისმცოდნეა.

257. ალლაჰი მფარველია (მეგობარია) მათი, რომელთაც იწამეს. ისინი გამოჰყავს მას (ალლაჰს) სიბნელიდან სინათლეში. და რომელთაც უარყვეს მათი მფარველნი (მეგობარნი), ტაღუთია (ეშმაკია), რომელსაც ისინი გაჰყავს სინათლიდან სიბნელეში. აი, ეგენი არიან ცეცხლის (ჯოჯოხეთის) მკვიდრნი, ისინი იქ დარჩებიან სამუდამოდ.

258. განა არ გინახავს, ვინც იბრაჰიმს ედავებოდა მისი ღმერთის გამო, რომელმაც მას (ნემრუდს) ხელმწიფება უბოძა? აი, უთხრა იბრაჰიმმა: ჩემი ღმერთი ისაა, რომელიც აცოცხლებს და აკვდინებს! თქვა (ნემრუდმა): მეც ვაცოცხლებ და ვკლავ! იბრაჰიმმა უთხრა: უეჭველად, ალლაჰს მზე აღმოსავლეთიდან ამოჰყავს, მაშ, შენ დასავლეთიდან ამოიყვანე! მაშინ, გაოგნდა (ენა ჩაუვარდა), რომელმაც უარყო. და არ დაადგენს ალლაჰი ჭეშმარიტ გზაზე უსამართლო ხალხს!

259. ან მსგავსად მისა, ვინც დასახლებას ჩაუარა, რომელიც დაქცეული, მიწასთან გასწორებული იყო, თქვა: როგორ აღადგენს ამას ალლაჰი, მას მერე რაც ის დაქცეულა? და მოაკვდინა კაცი ალლაჰმა ასი წლით, მერე გააცოცხლა იგი. შეეკითხა: რამდენ ხანს დაჰყავი? მიუგო (კაცმა): დავჰყავი დღე ან ნაწილი დღისა? მიუგო: „არამც და არამც! ასი წელი დაჰყავი! შეხედე შენს საჭმელ-სასმელს, არ გაფუჭებულა. და შეხედე შენს ვირს, რათა გქმნათ შენ სასწაულად ხალხისთვის, და შეხედე ძვლებს, როგორ შევაერთებთ და შევასხამთ ხორცს". და როცა ნათელი გახდა მისთვის, თქვა: უკვე ვუწყი, რომ ალლაჰს ძალუძს ყოველივე!

260. და როცა შეევედრა იბრაჰიმმა: ღმერთო ჩემო, მახილვინე მე, როგორ აცოცხლებ მკვდრებს, ბრძანა (ალლაჰმა): ნუთუ არ გწამს? მიუგო (იბრაჰიმმა): პირიქით, ოღონდ დასაშოშმინებლად გულისა ჩემისა. უთხრა: მაშინ დაიჭირე ოთხი ჩიტი, შეიჩვიე შენთან, შემდეგ ყოველ გორაკზე თითო ნაჭერი დადე მათი, და მოუხმე მათ, ისინი ქროლვით გამოქანდებიან შენსკენ. და იცოდე, რომ ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია.

261. იმათი მდგომარეობა, რომელნიც თავის ქონებას ხარჯავენ ალლაჰის გზაზე, იმ მარცვლის მდგომარეობას ჰგავს, რომელმაც შვიდი თავთავი გამოიღო, თითო თავთავში კი ასი მარცვალია. და ალლაჰი გაუმრავლებს, ინებებს ვისაც. ალლაჰი ყოვლისმომცველია, ყოვლისშემძლეა.

262. რომელნიც გაიღებენ თავიანთ ქონებას ალლაჰის გზაზე, შემდეგ კი რასაც გასცემენ უკან ყვედრებასა და დამცირებას არ მიაყოლებენ, მათი საზღაური თავიანთ ღმერთთანაა, მათ არც შიში ექნებათ და არც არასდროს დამწუხრდებიან.

263. კეთილი სიტყვა და მიტევება უკეთესია ისეთ მოწყალებაზე, რომელსაც თან ახლავს წყენა. და ალლაჰი ყოვლადმდიდარია, შემწყნარებელია.

264. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! გაცემული მოწყალება ამაოდ არ ჰქმანთ დაყვედრებითა და დამცირებით; იმის მსგავსად, რომელიც ხალხის დასანახად გასცემს თავის ქონებას, და არ სწამს ალლაჰი და დღე უკანასკნელი. მდგომარეობა მისი იმ კლდეს ჰგავს, რომლის ზემოდან მიწაა, ღვართქაფი დაეცა მას და დარჩა სალი ქვა. ეგენი ვერაფერს განაგებენ რაც შეიძინეს, იქიდან. რამეთუ ალლაჰი არ დაადგენს ურწმუნოებს ჭეშმარიტ გზას.

265. ხოლო მდგომარეობა იმათი, რომელნიც ხარჯავენ თავიანთ ქონებას ალლაჰის კმაყოფილების მოპოვების სურვილით და განსამტკიცებლად მათი სულისა, მგვანია ბაღისა გორაკზე, რომელსაც ეცემა დროულად წვიმა და ორმაგ ნაყოფს იძლევა; ხოლუ თუ არა წვიმა, მაშინ ნამი ეცვარება. და ალლაჰი მხილველია, რასაცა იქმთ, იმისა.

266. ნუთუ ისურვებს ვინმე თქვენგან, რომ ბაღი ჰქონდეს ფინიკისა და ვაზისა, რომელშიც ყველანაირი ნაყოფია, სადაც ძირს ნაკადულები მიედინება, ამ დროს ეწვიოს სიბერე, თან შთამომავლობაც სუსტი ჰყავდეს, ხოლო ბაღს ცეცხლიანი ქარიშხალი დაატყდეს და დაწვას?! ასე განგიმარტავთ ალლაჰი თავის აიათებს. ეგებ დაფიქრდეთ!

267. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! გაეცით იმ საუკეთესოთაგან, რაც მოიხვეჭეთ და რაც მიწიდან აღმოვაცენეთ თქვენთვის. და არ განიზრახოთ მისგან ყველაზე ცუდი გასაცემად, რისი ამღებიც არ იქნებოდით თქვენ, გარდა თვალმოხუჭვისა. იცოდეთ, რომ ალლაჰი ყოვლადმდიდარია, ყოვლადქებულია!

268. ეშმაკი სიღატაკეს გპირდებათ და სიგლახეს გიბრძანებთ თქვენ. ხოლო ალლაჰი თავის მიტევებასა და წყალობას გპირდებათ. და ალლაჰი ყოვლისმომცველია, ყოვლისმცოდნეა!

269. (ალლაჰი) სიბრძნეს აძლევს, ინებებს ვისაც. ხოლო ვისაც სიბრძნე მიეცა, უთუოდ, დაჯილდოვდა იგი უხვი სიკეთით. და ვერ ჩაწვდება ამას, თვინიერ გონიერისა. 270. და რა მოწყალებაც არ უნდა გაიღოთ ან რა აღთქმაც არ უნდა დადოთ, უეჭველად, ალლაჰი უწყის მას. და შემწენი არა ჰყავთ ცოდვილებს!

271. თუ აშკარად გაიღებთ თქვენსა მოწყალებანსა, კარგია ეს. ხოლო თუ ფარულად გაიღებთ მას და მიაგებთ გლახაკებს, უკეთესია ეს თქვენთვის და (ალლაჰი) დაფარავს თქვენ ჩადენილ ცოდვათაგან ნაწილს. და ალლაჰმა უწყის ის, რასაც სჩადიხართ.

272. (მუჰამმედ) არაა შენი ვალი მათი ჭეშმარიტ გზაზე დაყენება, არამედ ალლაჰი ადგენს ჭეშმარიტ გზაზე, ინებებს ვისაც. რა სიკეთესაც გაიღებთ, ეგ მხოლოდ თქვენთვისვეა უკეთესი. თქვენ ხომ ისედაც არ გაიღებთ მოწყალებას, თუ არა ალლაჰის კმაყოფილების მოპოვების სურვილი. რა სიკეთესაც გაიღებთ, სრულადვე დაგიბრუნდებათ და თქვენ არ დაიჩაგრებით!

273. ღარიბთათვისაა, რომელთაც თავი მიუძღვნეს ალლაჰის გზას და არ შეუძლიათ შემოიარონ დედამიწა. უვიცთ მდიდარნი ჰგონიათ ისინი მათი თავმდაბლობიდან გამომდინარე, შენ გამოიცნობ მათ მათივე სახეებიდან, მოწყალებას არ სთხოვენ ხალხს დაჟინებით. და რა სიკეთესაც გაიღებთ, უეჭველად, იცის ის ალლაჰმა.

274. რომელნიც გასცემენ მოწყალებას თავიანთი ქონებიდან ღამითა თუ დღისით, ფარულად თუ აშკარად, სწორედ, იმათ აქვთ საზღაური თავიანთ უფალთან. და არცა შიში ექნეთ და არცა დამწუხრდნენ ისინი.

275. რომელნიც მევახშეობას ეწევიან, (აღდგომის დღეს) ვერ აღსდგებიან (სხვაგვარად), თუ არა ისე, როგორც აღსდგება ეშმაკის შეხებით გაგიჟებული. აი, ეს იმისთვის, რომ თქვეს მათ: ვაჭრობა ხომ იგივე მევახშეობაა! ალლაჰმა კი ნება დართულ ჰყო ვაჭრობა და აკრძალა მევახშეობა. ვისაც დარიგება მოუვიდა თავისი ღმერთისგან და თავი ანება, მისია რაც უწინ იყო94: და საქმე მისი ალლაჰს ეკუთვნის; ხოლო ვინც დაუბრუნდეს, ეგენი არიან ბინადარნი ცეცხლისა, სადაც სამუდამოდ დარჩებიან.

276. ალლაჰი კრძალავს მევახშეობას და ამრავლებს მოწყალების გაღებას. და ალლაჰს არ უყვარს არც ერთი ურწმუნო და ცოდვილი.

277. უეჭველად, რომელთაც ირწმუნეს, ჰქმნეს კეთილი საქმენი, დადგნენ ლოცვად და გაიღეს ზექათი, მათთვის საზღაური თავიანთ ღმერთთანაა, და არცა შიში ექნეთ და არცა დამწუხრდნენ ისინი.

278. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! გეშინოდეთ ალლაჰისა და თუ ხართ (ჭეშმარიტი) მორწმუნენი, უარი თქვით დარჩენილ პროცენტზე!

279. თუკი (ამას) არ იქმთ, მაშინ იცოდეთ, რომ ალლაჰსა და მის შუამავალს უცხადებთ ომს. ხოლო თუ მოინანიებთ, თქვენია ძირითადი კაპიტალი. არცა დაჩაგრავთ და არცა დაიჩაგრებით.

280. და თუ მევალე გასაჭირშია (არ შეუძლია ვალის გასტუმრება), მაშინ გადაუვადეთ მდგომარეობის გაუმჯობესებამდე. და თუ აჩუქებთ, უკეთესია თქვენთვის, რომ იცოდეთ.

281. უფრთხილდით იმ დღეს, როცა იქნებით დაბრუნებულნი ალლაჰთან. მაშინ სრულად მიეგება ყველა სულს იმისთვის, რაც კი მოუხვეჭია და არ დაიჩაგრებიან ისინი.

282. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! თუ ერთმანეთისგან ვალს იღებთ გარკვეული ვადით, დაწერეთ ეს (ხელწერილი). და დაწეროს ეს სამართლიანად მწერალმა თქვენ შორის. უარი არ თქვას მწერალმა. ისე დაწეროს, როგორც ალლაჰმა ასწავლა მას. მევალემ უკარნახოს და ეშინოდეს მას ალლაჰის, მისი ღმერთისა და არ დააკლოს არაფერი. და თუ ის, ვინც მევალეა, გონებასუსტია ან უძლური, ან თავად კარნახი არ ძალუძს, მაშინ მისმა მეურვემ უკარნახოს სამართლიანად და აიყვანეთ მოწმედ თქვენგან ორი კაცი. თუ ორი კაცი არ იქნება, ერთი კაცი და ორი ქალი, ვისზეც თანახმა ხართ, როგორც მოწმეზე; ეს იმ შემთხვევისთვის, თუ რომელიმე ქალს შეეშლება, შეახსენოს მეორემ. და უარი არ თქვან მოწმეებმა, როცა ეძახიან. არ დაიზაროთ ვალის თავისი ვადით ჩაწერაზე, დიდი (მნიშვნელოვანი) იქნება ის თუ მცირე (უმნიშვნელო). ეს ალლაჰის წინაშე ყველაზე სამართლიანი და ყველაზე საღი (მყარი) მოწმეობისთვისაა, და ჭეშმარიტებასთან ყველაზე ახლოა, რომ ეჭვი არ შეგეპაროთ. მაგრამ თუ ერთმანეთში ნაღდი ფულით გადაბარებაა, მაშინ ცოდვად არ გეთვლებათ, თუკი ამას არ დაწერთ. აიყვანეთ მოწმეები გარიგების დადებისას და არც მწერალსშეხვდეს რამე უსიამოვნება და არც მოწმეს; და თუ იქმთ ამას (ზიანს მიაყენებთ), უეჭველად, ეს თქვენი ჭეშმარიტი გზიდან გადახვევაა. და გეშინოდეთ ალლაჰისა! ალლაჰი გასწავლით, უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა!

283. და თუ იქნებით მოგზაურობაში და ვერ ჰპოვოთ მწერალი, მაშინ საბუთად საკმარისია საწინდე. და თუ ვინმე თქვენგანი ენდობა მეორეს, ვისაც ენდნენ, უკან დააბრუნოს საწინდე და ეშინოდეს ალლაჰის, მისი ღმერთის და არ დამალოთ მოწმეობა, და ვინც დამალავს, უეჭველად, ცოდვილი გული აქვს. და ალლაჰი უწყის, რასაც აკეთებთ!

284. ალლაჰისაა ის, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. განაცხადებთ თუ დაფარავთ რაც გაქვთ სულში, ამაზე ალლაჰი განგსჯით. და მიუტევებს, ინებებს ვისაც, და დასჯის, ინებებს ვისაც. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისშემძლეა!

285. ირწმუნა შუამავალმა, რაც თავისი ღმერთისგან ზემოევლინა და (იწამეს) მორწმუნეებმაც. იწამა ყველამ ალლაჰი, მისი ანგელოზები, მისი წიგნები, მისი შუამავლები. არ განვასხვავებთ მის შუამავალთაგან არც ერთს! და თქვეს მათ: შევისმინეთ და ვიქმენით მორჩილნი! ღმერთო ჩვენო, (გევედრებით) მიტევებასა შენსას და შენდა მოვიქცევით!

286. ალლაჰი არ აკისრებს არც ერთ სულს იმაზე მეტს, რაც მას ძალუძს. მისი იქნება რა სიკეთესაც მოიხვეჭს და მის წინააღმდეგ, რა ავიც მოიხვეჭოს. ღმერთო ჩვენო! ნუ მოგვკითხავ, თუკი დაგვავიწყდა ან შევცდით! ღმერთო ჩვენო! არ გვატვირთო მძიმე ტვირთი, როგორც იმათ ატვირთე, ვინც ჩვენ უწინარეს იყო!... ღმერთო ჩვენო! არ დაგვაკისრო ის, რისი ძალაც არ შეგვწევს და მოგვიტევე ჩვენ, შეგვინდე და შეგვიწყალე! შენ ხარ მბრძანებელი ჩვენი და დაგვეხმარე ურწმუნო ხალხის წინაშე!

სურა 3

"ალი იმრან"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 ელიფ, ლამ, მიმ.

2 არ არის ღვთაება, გარდა ალლაჰისა, მარადცოცხალისა, მარადიულისა!

3 (შუამავალო!) მან თანდათან ზემოავლინა შენზე ჭეშმარიტი წიგნი, დასტურად იმისა, რაც მის უწინარეს იყო; და მოავლინა თევრათი (თორა) და ინჯილიც (სახარება)

4 ადრე გზის მაჩვენებლად ხალხისთვის, და მოავლინა ფურყანი . უეჭველად, რომელთაც უარყვეს ალლაჰის აიათები, მათთვისაა სასტიკი სასჯელი. უეჭველად, ალლაჰი ძლევამოსილი და საზღაურის მიმგებია.

5 უეჭველად, ალლაჰისგან არაფერია დაფარული არც ცათა შინა და არც ქვეყანასა ზედა.

6 იგია ის, რომელიც თქვენ გსახავთ (დედის) მუცლებში როგორც ინებებს, არ არის ღვთაება, გარდა მისი, ძლევამოსილისა, ბრძენისა.

7 იგია, რომელმაც ზემოავლინა შენზე წიგნი. იმაშია ცხადი აიათები, რომელნიც წიგნის დედააზრს ქმნიან, და სხვა აიათები ერთმანეთის მსგავსი . ხოლო რომელთაც სიმრუდე უზით გულებში, ისინი იმათ მიყვებიან, რაც მიმგვანებულია, ცდილობენ გამოიწვიონ არეულობა და განმარტონ აიათები, არავინ იცის მისი (მგვანი-მუთეშაბიჰი აიათების) ახსნა, გარდა ალლაჰისა. მტკიცე ცოდნის მქონენი ამბობენ: ჩვენ ვიწამეთ ის, ყველაფერი ჩვენი უფლისგანაა! შეგონებას მხოლოდ გონიერნი მისდევენ!

8 (ისინი ასე შეევედრებიან) ღმერთო ჩვენო! არ დაუშვა, რომ ჩვენი გულები გადაიხარონ მას მერე, რაც შენ სწორ გზაზე დაგვაყენე. და მოგვანიჭე წყალობა შენი, უეჭველად, შენ ხარ მომმადლებელი (მომნიჭებელი).

9 ღმერთო ჩვენო! უეჭველად, შენ კრებ ხალხს იმ დღისთვის (ანგარიშსწორების დღე), რომელშიც არ არსებობს ეჭვი. უეჭველად, ალლაჰი არ ცვლის თავის აღთქმას.

10 უეჭველად, რომელთაც არ იწამეს, ვერ შეეწევა ვერაფერი ალლაჰის წინაშე, ვერც მათი ქონება, და ვერც მათი შვილები! ცეცხლის (ჯოჯოხეთის) საწვავად იქმნენ ეგენი.

11 (მათი მდგომარეობა) მგვანია ფარაონის ხალხისა და იმათი, ვინც მათ უწინ იყო: ცრუდ ჩათვალეს ჩვენი აიათები და მერე დასაჯა ალლაჰმა მათი ჩადენილი ცოდვების გამო, და ალლაჰის სასჯელი ძალიან მწვავეა.

12 (ო, შუამავალო!) უთხარი იმათ, რომელთაც არ იწამეს, დამარცხებული იქნებით, ხელმეორედ აღმოცენდებით და გაირეკებით ჯოჯოხეთში. და ის (ჯოჯოხეთი) რა საზარელი სავანეა!

13 უეჭველად, (ბედირის ომში) ერთმანეთს შერკინებული ორი ლაშქარი ნათელი სასწაული იყო თქვენთვის. ერთი ლაშქარი ალლაჰის გზაზე იბრძოდა, მეორე კი ურწმუნო იყო. მათ (ურწმუნოთ) მოეჩვენათ ორჯერ მეტი, ვიდრე იყვნენ (მუსლიმნი). ხოლო ალლაჰი თავისი შეწევნით იმას გააძლიერებს, ინებებს ვისაც. უეჭველად, შეგონებაა ამაში გამჭრიახთათვის.

14 კაცთათვის მიმზიდველი და თვალწარმტაცი გახდა ქალების, ბავშვების, ოქრო-ვერცხლის, დახვავებული საუნჯისა და ნიშანდებული ბედაურების, საქონლის, ნათესების სიყვარული. ოღონდ ეს (ყველაფერი) ამქვეყნიური დროებითი საბადებელია, ხოლო საუკეთესო თავშესაფარი (მარადიული სამყოფელი) ალლაჰთანაა!

15 უთხარი შენ (ო, შუამავალო!): გამცნოთ, რაც ამაზე უკეთესია? მაშ ასე, ვინც ღვთისმოშიშია, მათთვის თავიანთ ღმერთთან წალკოტები (სამოთხის ბაღები), სადაც ძირს ნაკადულები მოედინება, და სადაც სამუდამოდ დამკვიდრდებიან; იქ ელით უმწიკვლო მეუღლეები და (ამ ყველაფრის მიუხედავად) კმაყოფილება ალლაჰისა. უეჭველად, ალლაჰი ხედავს თავის მსახურთ.

16 ისინი, რომელნიც ამბობენ: ღმერთო ჩვენო! უეჭველად, ჩვენ ვიწამეთ, მოგვიტევე ჩვენ ცოდვები ჩვენი და დაგვიფარე ჯოჯოხეთის მტანჯველი ცეცხლისგან,

17 ისინი მომთმენნი არიან, მართალნი, თავმდაბალნი, მოწყალების გამღებნი და გამთენიისას მიტევების მვედრებელნი.

18 ამოწმებს ალლაჰი, რომ არ არსებობს ღვთაება, გარეშე მისი; და ანგელოზთა და მცოდნეთაც სამართლიანად დაამოწმეს; არ არის ღვთაება, გარეშე მისა, ძლევამოსილისა, ბრძენისა.

19 უეჭველად, ალლაჰის წინაშე სარწმუნოება ისლამია და მხოლოდ მას მერე, რაც ცოდნა მიიღეს, ერთმანეთის შურით გაიყვნენ ისინი, რომელთაც წიგნი ებოძათ. და თუ ვინმე არ იწამებს ალლაჰის აიათებს, უეჭველად, ალლაჰი მსწრაფლგანმკითხველია!

20 და თუ ამ ყველაფრის შემდეგ შეგედავონ, მაშინ უთხარი შენ: მე მთლიანად მივენდე ალლაჰს და ისინიც, ვინც მე გამომყვა. ხოლო უთხარი იმათ, ვისაც წიგნი ებოძა და უმეცართ (წარმართ): „განა მიენდეთ ალლაჰს"? და თუ მიენდნენ, სწორ გზას დასდგომიან ისინი. და თუ ზურგი აქციეს, შენი ვალია მხოლოდ ამცნო. უეჭველად, ალლაჰი ხედავს თავის მსახურთ.

21 უეჭველად, რომელთაც არ სწამთ ალლაჰის აიათები, უსამართლოდ ხოცავენ შუამავალთ და სამართლიანობისკენ მომწოდებელთ, აუწყე მათ მწარე სასჯელი!

22 ეგენი არიან, რომელთა საქმენიც ფუჭია ამქვეყნადაც და იმქვეყნადაც, და არ ეღირსებათ მათ არანაირი შემწეები.

23 განა არ გინახავს ისეთები, რომელთაც ებოძათ წიგნის ნაწილი? ისინი მოუწოდებენ ალლაჰის წიგნისკენ, რათა განსაჯონ მათ შორის არსებული უთანხმოება; მერე ზურგს აქცევენ მათგან ზოგიერთნი, უარმყოფელნი.

24 აი, ეს იმისთვის, რომ ისინი ამბობდნენ: „ცეცხლი თუ გვეწევა, მხოლოდ რამდენსამე დღეს". და მათივე შენათხზმა შეაცდინა ეგენი საკუთარ რწმენაში.

25 და მაშინ, როცა შევკრებთ იმ დღეს, რომელიც ეჭვს არ იწვევს, და ყოველ სულს სრულად მიეგება იმისთვის, რაც შეიძინა, და არ დაიჩაგრებიან ისინი(როცა მოვა ის, უეჭველი დღე), მაშ, როგორღა იქნება მათი მდგომარეობა?

26 თქვი: ღმერთო ჩემო, ქონების ბატონ-პატრონო! უბოძებ ქონებას, ინებებ ვისაც, და ართმევ მას, ინებებ ვისაც, და აამაღლებ, ინებებ ვისაც, და დაამდაბლებ, ინებებ ვისაც; სიკეთე ხომ მხოლოდ შენს ხელთაა, უეჭველად, შენ ყოვლისშემძლე ხარ!

27 შენ შეიყვან ღამეს დღეში და დღეს ღამეში, და ამოიყვან ცოცხალს მკვდრისაგან და მკვდარს ცოცხლისგან; და აძლევ სარჩოს უთვალავს, ინებებ ვისაც.

28 არ აიყვანონ მეგობრებად მორწმუნეებმა ურწმუნონი მორწმუნეთა მაგივრად; და ვინც ამას იქმს, ალლაჰთან საერთო აღარაფერი ექნება. გამონაკლისია, თუ მათი მხრიდან რაიმე საფრთხეს გრძნობთ. და ალლაჰი გაფრთხილებთ თქვენ, და მხოლოდ ალლაჰთანაა მისაქციელი (ფინიში).

29 უთხარი (შუამავალო): „გინდ დამალეთ თქვენი გულისნადები, გინდ განაცხადეთ, ალლაჰმა იცის ეს, რამეთუ უწყის, რაცაა ცათა შინაა და ქვეყანასა ზედა, და ალლაჰი ყოვლისშემძლეა.

30 მოვა (ანგარიშსწორების) დღე, როცა ყველა სული, რაც სიკეთე ჩაუდენია და რაც სიავე ჩაუდენია, მზად ჰპოვებს , ინატრებს (ძალიან ბევრი ადამიანი) ამასა და მას შორის გრძელი მანძილი იყოს . ხოლო ალლაჰი გიბრძანებთ, მისადმი მოკრძალებას . სწორედ, რომ ალლაჰი მწყალობელია თავის მსახურთა მიმართ.

31 უთხარი შენ (მუჰამმედ): თუ გიყვართ ღმერთი, გამომყევით მე,რათა ღმერთმა შეგიყვაროთ თქვენ და შეგინდოთ ცოდვები თქვენი, რადგან ღმერთი შემწყნარებელი და მწყალობელია!

32 უთხარი შენ (მუჰამმედ): დაემორჩილეთ ალლაჰს და (მის) შუამავალს! ხოლო თუ ზურგს აქცევენ, უეჭველია, რომ ალლაჰს არ უყვარს ურწმუნონი.

33 უეჭველად, ამოარჩია ალლაჰმა ადამი და ნუჰი , იბრაჰიმის მოდგმა და მოდგმა იმრანისა სამყაროთა შორის,

34 ვითარცა შთამომავლობა ერთმანეთისა. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმსმენია, ყოვლისმცოდნეა!

35 აკი, თქვა იმრანის ცოლმა: „უფალო ჩემო, „რაც ჩემს მუცელშია, უპირობოდ შენ აღგითქვი , ყველაფრისგან თავისუფალი, მიიღე ჩემგან . უეჭველად, შენ და მხოლოდ შენ ხარ ყოვლისმსმენი და ყოვლისმცოდნე.

36 და როცა შეეძინა იგი, თქვა: „ღმერთო ჩემო! აი, მე შემეძინა იგი გოგო." ალლაჰმა უკეთ უწყის, რაც შვა მან, თუმცა ვაჟი არ არის მსგავსი ქალის , „და დავარქვი მას მარიამი, და შენ გაბარებ მას და მის შთამომავლობას, ფარავდე ეშმაკისგან, ქვებით ჩაქოლილისგან!"

37 მიიღო იგი უფალმა მისმა ჩინებულად და გაზარდა კეთილშობილ მცენარედ და მიუჩინა მზრუნველად ზაქარია. ყოველთვის, როცა ზაქარია შედიოდა მასთან მიჰრაბში , ხედავდა სარჩოს მის წინ. ჰკითხა: მარიამ, საიდან ეს შენ? მიუგო: „ალლაჰისგან არის ეს!" უეჭველად, ალლაჰი აძლევს სარჩოს უთვალავს, ინებებს ვისაც.

38 სწორედ იქ შეევედრა ზაქარია თავის უფალს: „უფალო ჩემო, მიბოძე მე შენდამი წყალობით კეთილი შთამომავლობა. უეჭველად, შენ ხარ შემსმენი ვედრებისა!"

39 და აი, აუწყეს მას ანგელოზებმა, როცა ლოცვად იდგა მიჰრაბში (სალოცავში): „ალლაჰი გახარებს შენ იაჰიას (შობას, დაბადებას), რომელიც განამტკიცებს ალლაჰის სიტყვას (ღისას) და იქნება დიდებული, გაწონასწორებული შუამავალი , კეთილშობილთა შორის."

40 თქვა (ზაქარიამ): უფალო ჩემო! როგორ შემეძინება მე ვაჟი, როცა სიბერემ მეწია და ცოლი ჩემი უნაყოფოა? მიუგო (ალლაჰმა): დიახაც, რომ ასეა! ალლაჰი იქმს, ინებებს რასაც.

41 თქვა (ზაქარიამ): „უფალო ჩემო! მომეცი მე რამე ნიშანი". თქვა: „შენი ნიშანი ისაა, რომ სამ დღეს ვერ დაელაპარაკები ხალხს, თუ არა მინიშნებით. და ახსენე უფალი შენი გამუდმებით (მრავალჯერ), და განადიდე დილას და საღამო ჟამს!"

42 და როცა ანგელოზებმა უთხრეს: მარიამ! უეჭველად, ალლაჰმა შენ აგირჩია, უმწიკვლო გყო და გამოგარჩია სამყაროს ქალებს შორის.

43 მარიამ! მოკრძალებით დადექი შენი უფლის წინაშე, სეჯდე აღასრულე და წელში მოიხარე იმათთან ერთად, ვინც წელს იხრის.

44 (ო, მუჰამმედ)! ეს არის ერთი ამბავი დაფარულისა, რომელსაც გიცხადებთ შენ. შენ არ იყავი მათ შორის, როცა ისინი წილს იყრიდნენ, თუ ვის ხვდებოდა მზრუნველობა მარიამზე და არ ყოფილხარ მათთან, როცა დაობდნენ.

45 დადგა დღე, როცა ანგელოზებმა უთხრეს: „მარიამ! სწორედ, რომ ალლაჰი გახარებს ძის დაბადებას მისი სიტყვიდან, რომლის სახელიცაა მესიჰი ღისა ძე მარიამისა, იქნება ღირსეული სააქაოსა და საიქიოში და ერთ-ერთი დაახლოებული (ალლაჰთან).

46 ის (ღისა ძე მარიამისა), ადამიანებს დაელაპარაკება აკვანშიც და მოწიფულიც, და იქნება მართალთაგანი."

47 უთხრა (მარიამმა): „უფალო ჩემო, როგორ მეყოლება მე ძე, როცა კაცი არ შემხებია მე?" მიუგო (ალლაჰმა): სწორედ რომ ასე, ალლაჰი გააჩენს, ინებებს რასაც. როცა განიზრახავს რაიმეს გაჩენას, მხოლოდ ეტყვის მას: იქმენ! და უმალ იქმნება ისიც.

48 და ასწავლის მას წიგნსა და სიბრძნეს და თევრათსა (თორას) და ინჯილს (სახარებას)

49 და დაადგენს შუამავლად ისრაილის ძეთა წინაშე: „მე მოვედი თქვენთან სასწაულით თქვენი უფლისგან. მე გამოვძერწავ ტალახისგან ჩიტს, ჩავბერავ მას სულს, და ალლაჰის ნებით, ჩიტი გასულდგმულდება; მე განვკურნავ ბრმად დაბადებულს, კეთროვანს, გავაცოცხლებ მკვდარს, ნებითა ალლაჰისა. მე გეტყვით რასა ჭამთ თქვენ და რასაც ინახავთ სახლებში. უეჭველად, ამაშია სასწაული თქვენთვის, თუკი ხართ მორწმუნენი.

50 და (მოვედი) დასტურად იმისა, რომელიც ჩემს უწინ იყო თევრათში (თორაში), და რომ ნებადართულ ვქმნა თქვენთვის ზოგი რამ, რაც აკრძალული გქონდათ (აქამდე). და მოვსულვარ თქვენთან სასწაულით თქვენი უფლისგან. მაშ, იყავით ალლაჰის წინაშე ღვთისმოსავი და გამომყევით მე!

51 უეჭველად, ალლაჰი ჩემი ღმერთიცაა და თქვენი ღმერთიც. მაშ, თაყვანი ეცით მას. სწორედ, რომ ესაა გზა ჭეშმარიტი!"

52 და როცა ღისამ იგრძნო მათი ურწმუნოება, თქვა: „ვინ არის ჩემი შემწე ალლაჰის გზაზე?" მიუგეს მოწაფეებმა : „ჩვენ ვართ შემწენი ალლაჰის სარწმუნოებისა. ჩვენ ვიწამეთ ალლაჰი, და დაამოწმე, რომ მორჩილნი ვართ ჩვენ".

53 „უფალო ჩვენო! ვიწამეთ ჩვენ, რაც ზემოავლინე, და გავყევით შუამავალს. მაშ, ჩაგვწერე ჩვენ ჭეშმარიტ მორწმუნეთა რიგებში!"

54 (იუდეველებმა) მოიგონეს ხრიკი (ღისას წინააღმდეგ) და ალლაჰმა ხრიკი მათი ჰქმნა ამაოდ. უეჭველად, ალლაჰი უმარჯვესია ხრიკის მომგონთადმი!

55 მაშინ ალლაჰმა უთხრა: „ჰე, ღისა! მე მოგაკვდინებ შენ (და სხვა ვერავინ) და ჩემთან აგამაღლებ, გიხსნი ურწმუნოთაგან და გაგათავისუფლებ მათგან, ხოლო რომელნიც შენ მოგყვებოდნენ, აღმატებულს ვყოფ წარღვნამდე ურწმუნოთა წინაშე. მერე ჩემდა მოიქცეთ თქვენ, და მე განვსაჯო თქვენს შორის, რაზეც დავა გქონდათ.

56 მაგრამ მათ, რომელთაც უარყვეს, უმკაცრესად დავსჯი სააქაოშიც და საიქიოშიც. და მათ არ ეყოლებათ შემწეები (ვინც ტანჯვისაგან იხსნის)!

57 იმათ კი, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, სრულად მიეზღვება მისგან (ალლაჰისგან), რამეთუ ალლაჰს არ უყვარს უსამართლონი!

58 (ო, მუჰამმედ!) ესაა აიათები, რომელთაც გიკითხავთ შენ, და შეგონება ბრძნული.

59 უეჭველად, ალლაჰის წინაშე ღისას გაჩენის ფორმა ადამის გაჩენის ფორმის მსგავსია: მან იგი მიწისგან შექმნა. შემდეგ უთხრა: იქმენ! და იქმნა ისიც.

60 სწორედ, რომ შენი ღმერთისგან (მოედინება) ჭეშმარიტება, და არ იყო იმათგან, ვინც ორჭოფობს.

61 ხოლო ვინც მის გამო შეგედავოს იმის მერე, რაც ცოდნა მოგევლინა შენ, უთხარი: „მოდით, ვუხმოთ ჩვენს შვილებს და თქვენს შვილებს, და ჩვენს ქალებსა და თქვენს ქალებს, და ჩვენცა და თქვენც (ყველამ ერთად შევიყაროთ თავი), მერე გულით შევთხოვოთ (ღმერთს) და ვაწიოთ წყევლა ალლაჰისა, მტყუვანს!"

62 სწორედ, რომ ესაა ნამდვილი ამბავი (ღისას თაობაზე). არ არსებობს ღვთაება, გარდა ალლაჰისა. უეჭველად, ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია.

63 ხოლო თუ სახეს იბრუნებენ ისინი (ამ ყველაფრის შემდეგ), უეჭველად, ალლაჰმა უწყის, ვინ არის ამრევი!

64 უთხარი (ო,მუჰამმედ!): ჰეი, ღვთიური წიგნის ხალხო! მოდით ერთ სიტყვაზე, საერთოზე თქვენთვის და ჩვენთვის, რომ არ ვცეთ თაყვანი არავის, გარდა ალლაჰისა, და არ გავუჩინოთ მას თანაზიარი, და არ დავიდგინოთ რომელიმე ჩვენგანმა ღმერთებად, მაგიერ ალლაჰისა. და თუ სახეს იბრუნებენ, უთხარი მათ: „დაამოწმეთ (მოწმე იყავით), რომ ჩვენ მუსლიმნი ვართ.

65 ჰეი, ღვთიური წიგნის ხალხო! რატომ კამათობთ იბრაჰიმის გამო? თევრათი (თორა) და ინჯილი (სახარება) ხომ მხოლოდ მის (იბრაჰიმის) შემდგომ იყო გარდმოვლენილი. განა არ უნდა მოუხმოთ გონებას?

66 აი, თქვენ ესა ხართ, იმაზე დაობდით, რაც (მეტ-ნაკლებად) იცოდით ; რატომღა კამათობთ იმაზე, რაც არ იცით ? უეჭველად, უწყის ალლაჰმა, და არ უწყით თქვენ!

67 იბრაჰიმი არ ყოფილა არც იუდეველი და არც ქრისტიანი, არამედ იყო ჰანიფი მუსლიმი და არ იყო წარმართი იგი.

68 უეჭველად, ყველაზე ახლო იბრაჰიმთან ის ადამიანები არიან, რომელთაც მიჰყვნენ ამ შუამავალს და რომელთაც ირწმუნეს (მისი). ხოლო ალლაჰი მფარველი და მეგობარია მორწმუნეთა.

69 ეწადა ერთ ჯგუფს, ღვთიური წიგნის ხალხს , გადაეცდინეთ თქვენ (ჭეშმარიტი) გზიდან. მაგრამ ისინი გზიდან აცდენენ მხოლოდ თავის-თავს და სხვა ვერავის, და ვერც კი გრძნობენ.

70 ჰეი, ღვთიური წიგნის ხალხო! რატომ უარყოფთ ალლაჰის აიათებს , როცა მოწმენი ხართ თქვენ!

71 ჰეი, ღვთიური წიგნის ხალხო! რატომ მოსავთ ჭეშმარიტებას სიცრუის სამოსით და რატომ მალავთ სიმართლეს, როცა თქვენ უწყით!

72 და თქვა ღვთიური წიგნის ხალხის ერთმა ჯგუფმა: „ის, რაც გარდმოევლინა მორწმუნეებს, ირწმუნეთ დღის დასაწყისში და უარყავით დღის ბოლოს (საღამო ჟამს),ეგების უკან დაუბრუნდნენ (ჩვენს სარწმუნოებას);

73 და არ მიენდოთ არავის, გარდა მათი, ვინც გაჰყვა ჩვენს სარწმუნოებას. უთხარი (ო, შუამავალო): „უეჭველად, სწორი გზა ალლაჰის გზაა!" რომ ებოძოს ვინმეს ისეთივე, რაც თქვენ გებოძა, ნუთუ შეგეცილებიან ისინი თქვენ ამაში თქვენი ღმერთის წინაშე? უთხარი: უეჭველად, მადლი ალლაჰის ხელთაა და უბოძებს, ინებებს ვისაც! უეჭველად, ალლაჰის წყალობა ყოვლისმომცველია, და ის ყოვლისმცოდნეა!

74 ანიჭებს თავის წყალობას, ინებებს ვისაც, და ალლაჰი უდიდესი სიკეთის მფლობელია.

75 ღვთიური წიგნის მიმდევართა შორის არიან ისეთებიც, რომლებსაც ყინტარს თუ ანდობ, უკლებლივ დაგიბრუნებენ, მაგრამ არიან ისეთებიც, რომლებსაც დინარს თუ ანდობ, იმასაც არ დაგიბრუნებს, თავზე თუ არ დაადექი. ეს იმიტომ, რომ თვლიან, უმეცრებთან საერთო არაფერი გვაქვსო. ხოლო ალლაჰზე სიცრუეს ამბობენ, და მათ იციან ეს!

76 დიახ! ვინც აღთქმა აღასრულა და ღვთისმოშიში გახდა, უეჭველად, ალლაჰს უყვარს ღვთისმოშიშნი!

77 უეჭველად, ვინც ყიდის ალლაჰთან დადებულ აღთქმას და დადებულ ფიცს (არღვევს) მცირე ფასად, წილი არ ექნებათ მაგათ საიქიოში, არ დაელაპარაკება მათ ალლაჰი და არ შეხედავს მათ განკითხვის დღეს, და არ განწმენდს (ცოდვებისგან). მათთვისაა (გამზადებული) მტანჯველი სასჯელი!

78 უეჭველად, მათ შორის არიან ისეთნიც (ერთი ჯგუფი ხალხის), ვინც თავისი ენით ამახინჯებს წიგნს, რათა გეგონოთ თქვენ ეს ღვთიური წიგნისგან (პასაჟები), თუმცაღა ის ღვთიური წიგნის (პასაჟები) არ არის. და მაინც ამბობენ: ეს ალლაჰისგან არისო! არადა არ არის ეს ალლაჰისგან; და ამბობენ ისინი ალლაჰის წინაშე სიცრუეს, და მათ იციან ეს.

79 არ ყოფილა, რომ ადამიანისთვის ალლაჰს წიგნი, სიბრძნე და შუამავლობა ებოძოს და მერე ეთქვას იმას ხალხისთვის: „იყავით ჩემი თაყვანისმცემელნი ალლაჰის მაგივრად“, არამედ – „იყავით ღვთისმსახურნი იმით, რასაც სწავლობთ და რასაც კითხულობთ (ღვთიური) წიგნიდან!“

80 და არც ის, რომ ებრძანოს თქვენთვის: ანგელოზი და შუამავალნი გაიხადოთ ღმერთებად. განა გიბრძანებთ ურწმუნოებას იმის მერე, რაც მუსლიმნი გახდით თქვენ?!

81 და აკი, აღთქმა აიღო ალლაჰმა შუამავალთაგან: „აჰა, გიბოძებთ თქვენ წიგნსა და სიბრძნეს.“ მერე მოვა თქვენთან შუამავალი, დასტურად იმისა, რაც არის თქვენთან. უეჭველად, უნდა გჯეროდეთ მისი და შემწენი იყვნეთ მისი! უთხრა (ალლაჰმა): „ხართ თანახმა და ღებულობთ ამაზე ჩემს პირობას?“ მიუგეს: თანახმა ვართ! უთხრა: „დაამოწმეთ და მეც თქვენთან ერთად მოწმეთაგან ვიქნები.“

82 და ვინც პირი იბრუნოს ამის შემდეგ, სწორედ, რომ ისინი არიან გზასაცდენილნი.

83 და ნუთუ, ალლაჰის რწმენის გარდა, სხვა რწმენას ეძებენ ეგენი მაშინ, როდესაც, ნებით თუ უნებლიეთ, ყველა მას ჰმორჩილებს, ვინცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა?! და ბოლოს მისთან იქნებიან დაბრუნებულნი.

84 თქვი, რომ: „ვიწამეთ ჩვენ ალლაჰი და ის, რაც ზემოგვევლინა ჩვენ, და რაც ზემოევლინა იბრაჰიმს, ისმაილს, ისჰაყს, იაღყუბს და შტოებს ; და რაც ებოძა მუსას, ღისას და შუამავლებს მათი ღმერთისგან. და არ განვასხვავებთ რომელსამეს მათ შორის, და ჩვენ მორჩილნი (მუსლიმნი) ვართ მისი (ალლაჰისა).

85 და ვინც ეძიებს სხვა სარწმუნოებას, გარდა ისლამისა, მისგან არ მიიღება (ღმერთის წინაშე) იგი (სარწმუნოება), და ის იქნება საიქიოში წაგებულთა შორის.

86 როგორ დაადგენს ალლაჰი სწორ გზაზე (იმ) ხალხს, ვინც სარწმუნოება უარყო მას მერე, რაც ირწმუნეს და დაამოწმეს, და მოევლინათ მათ ცხადი მტკიცებულებანი, რომ შუამავალი ჭეშმარიტია. უეჭველად, ალლაჰი არ დაადგენს ჭეშმარიტ გზაზე უსამართლო ხალხს!

87 უეჭველად, ალლაჰის, ანგელოზების და სრულიად ყველა ადამიანის წყევლა მათდასამაგიეროდაა, აი ისინი, აი მაგათი საზღაური.

88 ტანჯვა არ შეუმსუბუქდება მაგათ და არც არავინ შეხედავს ,(ისინი ) იქ მარად დარჩებიან,

89 გარდა მათი, რომელთაც ამის შემდგომ მოინანიეს და გამოსწორდნენ. სწორედ, რომ ალლაჰი (ცოდვების) შემნდობი და შემწყალებელია.

90 უეჭველად, რომელთაც უარყვეს რწმენა მას მერე, რაც ირწმუნეს, მერე კი უმატეს ურწმუნოებას, არ მიიღება მათი მონანიება, და, სწორედ ისინი არიან გზასამცდარნი.

91 უეჭველად, რომელთაც უარყვეს და აღესრულნენ ურწმუნოდ ოქროთი სავსე დედამიწაც რომ ებადონ და გაიღონ თავის გადასარჩენად, მაინც არ მიიღება არც ერთ იმათთაგან. აი ისინი, მათთვისაა მწარე სატანჯველი, და მათ არ ეყოლებათ შემწენი.

92 ვერასდროს მიაღწევთ ღვთისნიერებას, თუ არ გაიღებთ იმას, რაც გიყვართ. და რაც უნდა გაიღოთ, უეჭველად, ალლაჰმა უწყის იგი!

93 ყოველგვარი საჭმელი ნებადართული იყო ისრაილის შვილთათვის, გარდა იმისა, რაც იაღყუბმა თავად აუკრძალა საკუთარ თავს იქამდე, სანამ თევრათი მოევლინებოდა. (ო, მუჰამმედ) უთხარი მათ: მოიტანეთ თევრათი და წაიკითხეთ ის, თუკი ხართ მართალნი!

94 ხოლო ვინც ამ ყველაფრის შემდეგ სიცრუე შეთხზა ალლაჰზე, სწორედ, რომ ეგენი არიან უსამართლონი.

95 უთხარი (ო, შუამავალო): ალლაჰმა ჭეშმარიტება განაცხადა. მაშ, მიჰყევით იბრაჰიმის რჯულს, ვითარცა ჰანიფის , რამეთუ ის არ იყო წარმართი!

96 უეჭველად, სამყაროსადმი ბარაქად და ჭეშმარიტ გზაზე დასადგინებლად უპირველესი სახლი (სამლოცველო) სწორედ, რომ ბექაში (მექაში), იქნა აღმართული ხალხთათვის.

97 იქაა ცხადი სასწაულები , სადგომი იბრაჰიმის. და იქ ვინც შევა, დაცულია . ალლაჰი ავალდებულებს ადამიანს, ვისაც ძალა შესწევს, გაემგზავროს და მოინახულოს ეს სახლი. და ვინც უარყო , უეჭველად, ალლაჰი მდიდარია სამყაროებსა ზედა.

98 უთხარი: ჰეი, ღვთიური წიგნის ხალხო! რატომ უარყოფთ ალლაჰის აიათებს? ალლაჰი ხომ მოწმეა იმისა, რასაც სჩადიხართ!

99 უთხარი: ჰეი, ღვთიური წიგნის ხალხო! თქვენ ხართ მოწმენი (ჭეშმარიტებისა), და რატომღა ილტვით არასწორისკენ წაიყვანოთ ისინი, ვისაც სწამთ და აღუკვეთოთ მათ გზა ალლაჰისა. უეჭველად, ალლაჰი უგულისყურო არ არის იმის მიმართ, რასაც აკეთებთ!

100 ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! თუკი დაემორჩილებით იმათგან რომელიმე ჯგუფს, ვისაც ღვთიური წიგნი ებოძა, მიგაქცევენ ისინი კვლავ ურჯულოებად მას მერე, რაც იწამეთ.

101 და როგორღა უარყოფთ (სარწმუნოებას), როცა თქვენ გეკითხებათ ალლაჰის აიათები და თქვენ შორისაა შუამავალი მისი? და ვინც ალლაჰს (გულით) შეიყვარებს , უეჭველად, სწორ გზას ადგას იგი.

102 ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ჭეშმარიტი ღვთისმოშიშებით გეშინოდეთ ალლაჰისა, და ისე არ ჩააბაროთ სული, მუსლიმად არ აღესრულოთ!

103 მტკიცედ ჩაეჭიდეთ ყველანი ალლაჰის (რწმენის) თოკს, და არ დაიყოთ. გაიხსენეთ ალლაჰის სიკეთე (წყალობა) თქვენდამი: და როცა იყავით მტრებად, შეგიერთათ გულები თქვენი და მისი სიკეთით (მადლით) ძმებად იქმენით თქვენ. და თქვენ როცა იყავით ცეცხლის უფსკრულის პირას, გიხსნა თქვენ მისგან. ამგვარად განგიმარტავთ ალლაჰი თავის აიათებს, ეგების ჭეშმარიტ გზას დაადგეთ თქვენ!

104 (ო, მორწმუნენო!) და იყოს ხალხი თქვენგან სიკეთისკენ მომწოდებელი, მბრძანებლი მოსაწონისა და უკეთურების აღმკვეთი, და სწორედ, ეგენი არიან ნეტარნი.

105 და არ იყოთ იმათი მსგავსნი, რომელნიც დაიყვნენ და დაობდნენ მას შემდეგ, რაც ცხადი მტკიცებანი მოევლინათ. და სწორედ მათთვისაა (გამზადებული) მძვინვარე სასჯელი.

106 იმ დღეს, ზოგიერთი სახეები გაბრწყინდება და ზოგიერთი გაშავდება; მათ, რომელთაც სახე გაუშავდებათ, ეტყვიან: ნუთუ დაჯერების შემდეგ უარყოთ? მაშ, იგემეთ სასჯელი, შედეგად თქვენი ურწმუნოებისა!

107 ხოლო რომელთაც სახეებიც გაბრწყინდება, ალლაჰის წყალობაში იქნებიან ისინი, და თანაც სამუდამოდ დამკვიდრებულნი მასში.

108 აი, ესაა ალლაჰის აიათები, რომელთაც ჭეშმარიტებით გიკითხავთ შენ, და არ არის ნება ალლაჰისა უსამართლობა სამყაროთათვის.

109 ალლაჰს ეკუთვნის, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა, და ყოველი საქმე (ადრე თუ გვიან) ალლაჰთან იქნება მიქცეული.

110 თქვენა ხართ ყველაზე საუკეთესო თემი, ვინც კი მოვლენილა ხალხთა შორის, ბრძანებთ სასურველს და კრძალავთ საძულველს, რადგანაც გწამთ ალლაჰის. ხოლო რომ ერწმუნათ ღვთიური წიგნის ხალხს, მათთვისვე იქნებოდა უკეთესი. მათ შორის არიან მორწმუნენი, მაგრამ გზასამცდარნიც არიან დიდი ნაწილი მათგან.

111 ისინი ვერას დაგაკლებენ თქვენ, გარდა შეურაცხყოფისა, და თუ შეგებრძოლებიან, ზურგს გაქცევენ (უკუიქცევიან). და მერე აღარ ექნებათ შეწევნა მათ.

112 სადაც არ უნდა იყვნენ, თავს დაატყდებათ მათ დამცირება, თუკი არ იქნებიან ალლაჰის თოკისა და ადამიანების მიერ გამოწვდილ თოკის მიმყოლნი. და მოიწევენ ალლაჰის რისხვას და დაატყდებათ თავს სიღატაკე. ეს იმისთვის, რომ უარყოფდნენ ალლაჰის აიათებს და უსამართლოდ კლავდნენ შუამავალთ. ეს იმისთვის, რომ ურჩობდნენ და იყვნენ ზღვარგადასულნი.

113 დიახაც, რომ ისინი ყველა ერთნაირი არ არიან, ღვთიური წიგნის ხალხში მტკიცე თემიცაა, ღამის საათებში ალლაჰის აიათებს კითხულობენ და სეჯდეს აღავლენენ.

114 მათ სწამთ ალლაჰი და დღე უკანასკნელი, უბრძანებენ მოსაწონს და უკრძალავენ უკეთურს. სიკეთის კეთებაში ეჯიბრებიან ერთმანეთს. სწორედ ეგენი არიან საუკეთესოთაგანი.

115 და ვინც რამ სიკეთე ჰქმნას, არასდროს დაიფარება. უეჭველად, ალლაჰმა იცის, ვინ არიან ღვთისმოშიშნი!

116 უეჭველად, რომელთაც უარყვეს (ურწმუნო გახდნენ), იმათ ალლაჰის წინაშე ვერ დაიფარავს ვერცა ქონება მათი და ვერცა შვილები მათი; ეგენი არიან ცეცხლის (ჯოჯოხეთის) მკვიდრნი, იქ დარჩებიან სამუდამოდ.

117 რასაც ისინი (ურწმუნონი) გასცემენ (სხვის დასანახად) ამქვეყნიურ ცხოვრებაში, სუსხიან ქარს წააგავს, რომელმაც გაანადგურა ნათესები ხალხისა, რომელთაც საკუთარ თავს უსამართლოდ მოექცნენ. მათთვის არ უვნია ალლაჰს, რამეთუ თვითონვე ავნეს საკუთარ თავს.

118 ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! მესაიდუმლედ ნურავის გაიხდით, გარდა თქვენიანისა. არ მოიშლიან ისინი თქვენს ვნებას. მათ სურთ უბედურება დაგატყდეთ თავს. უკვე ინთხევა ბოღმა მათი ბაგეებიდან, მაგრამ რასაც მალავენ მათი გულები, უფრო უარესია. ჩვენ განგიმარტეთ აიათები, თუკი გააცნობიერებთ თქვენ!

119 აი, თქვენ გიყვართ ისინი, მაგრამ არ უყვარხართ მათ. თქვენ გწამთ მთელი ღვთიური წიგნი და როცა შეგხვდებიან ისინი, ამბობენ: ვიწამეთ ჩვენ! მაგრამ მარტო რომ დარჩებიან, სიბრაზით (ზიზღით) თითებს იკვნეტენ. უთხარი: გადაყევით ბრაზს თქვენსას! უეჭველად, ალლაჰი უწყის გულისნადებს!

120 თუკი სიკეთე გეწიათ, სწყინთ მაგათ და თუ ცუდი რამ შეგემთხვათ, ხარობენ ამით. მაგრამ თუ მომთმენნი და ღვთისმოშიშნი იქნებით, მათი ხრიკები ვერას დაგაკლებთ. ალლაჰი, უეჭველად, გარემოიცავს, რასაც სჩადიან ისინი!

121 აკი, დატოვე ოჯახი დილაუთენია და ბრძოლისთვის რიგებში აყენებ მორწმუნეებს. ალლაჰი ყოვლისმსმენი, ყოვლისმცოდნეა!

122 აკი, თქვენგან ორი ლაშქარი გაემართა. თუმცა ალლაჰი იყო მათი შემწე, მაინც დააპირა უკან დაეხია. დაე, ალლაჰს სასოებდნენ მორწმუნენი!

123 უკვე შეგეწიათ ალლაჰი ბედირთან, როცა სუსტნი იყავით თქვენ. მაშ, სათნოებდეთ ალლაჰს, ეგებ მადლიერნი იყოთ!

124 მაშინ შენ (ო, შუამავალო)! მორწმუნეებს შემდეგნაირად ეუბნებოდი: „ნუთუ არ კმარა თქვენთვის შეწევნა ალლაჰისა ზეციდან მოვლინებული სამი ათასი ანგელოზით?!"

125 დიახ! თუ მომთმენი და ღვთისმოშიშნი იქნებით, და თუ მოულოდნელად თავს დაგესხმიან ისინი(მტრები), შეგეწევათ უფალი თქვენი ხუთი ათასი ანგელოზით ნიშანდასმულით.

126 და მხოლოდ იმიტომ გახარათ ალლაჰმა თქვენ (ეს შეწევნა), გულები რომ დაგემშვიდებინათ (გეჯერებინათ).და არ არს შეწევნა, გარეშე ალლაჰისა, ძლევამოსილისა, ბრძენისა.

127 (და ეს შეწევნა მოევლინა) რათა გაანადგუროს (მოკვეთოს) ნაწილი იმათი, ვინც არ ირწმუნეს ან გააცამტვეროს და უკან გააბრუნოს იმედგაცრუებულნი.

128 შენ ამ საქმესთან ხელი არ მიგიწვდება, (ალლაჰი) ან შეიწყალებს მათ ან დასჯის. უეჭველად, უსამართლონი არიან ისინი.

129 ალლაჰისაა რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. აპატიებს, ინებებს ვისაც, და დასჯის, ინებებს ვისაც. ალლაჰი მიმტევებელია, მწყალობელია!

130 ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ნუ აიღებთ პროცენტს, (მითუმეტეს) ორმაგი სარგებლით, მაშ, სათნოებდეთ ალლაჰს, ეგებ გადარჩენილნი იქმნეთ თქვენ!

131 გეშინოდეთ ცეცხლისა, რომელიც ურწმუნოთათვის იქნა გამზადებული!

132 და მორჩილ იყავით ალლაჰისა და შუამავალის, ეგებ შეწყალებული იქმნეთ თქვენ!

133 ესწრაფეთ მიტევებისკენ თქვენი ღმერთისგან და სამოთხეს, რომლის სივრცე ცანი და დედამიწაა, რომელიც გამზადებულია ღვთისმოშიშთათვის,

134 რომლებიც გასცემენ ჭირშიც და ლხინშიც, იოკებენ მრისხანებას, პატიობენ ხალხს. და ალლაჰს უყვარს კეთილისმქმნელნი!

135 ხოლო ისინი, რომელთაც ჩაიდინეს სიავე ან ავნეს საკუთარ თავს, გაიხსენონ ალლაჰი და მაშინვე შესთხოვონ პატიება (ჩადენილი) ცოდვებისათვის, და ვისღა ძალუძს მიუტევოს ცოდვები, თუ არა ალლაჰისა. და თუ შეგნებულად არ დაიჟინებენ იმას, რასაც ჩადიოდნენ,

136 აი, მათთვისაა საზღაური - მიტევება მათი უფლისგან და სამოთხეები, სადაც ძირს მდინარეები მოედინება, იქ დარჩებიან სამუდამოდ. და რა მშვენიერი საზღაურია (ჯილდოა) კეთილისმქმნელთათვის!

137 უკვე თქვენამდე (უამრავმა ხალხმა) განვლო (ალლაჰის მიერ) მოვლენილი რელიგიები (ალლაჰის კანონები), აბა, მოიარეთ (მთელი) ქვეყანა და იხილეთ, როგორი იყო მატყუარების აღსასრული.

138 აი, ესაა გაკვეთილი (განმარტება) კაცობრიობისთვის (ადამიანებისათვის) და გზა ჭეშმარიტი, და შეგონება ღვთისმოშიშთათვის.

139 სიმამაცე არ დაკარგოთ და არ დამწუხრდეთ, ხოლო თუ ხართ მორწმუნენი, უეჭველად, აღმატებულნი იქნებით!

140 თუ თქვენ რაიმე დანაკარგმა შეგეხოთ (უჰუდის ომში), იმის მსგავსი დანაკარგი სხვა ხალხმაც მიიღო (ბედირის ომში). და ჩვენ (წარმატება- წარუმატებლობის) დღეებს ვცვლით ხალხთა შორის , რათა გამოსცადოს (ისინი) ალლაჰმა, ვინც იწამა, და მიიღოს შეჰიდები თქვენგან. ალლაჰს არ უყვარს უსამართლონი.

141 რათა ხალასი ჰქმნას ალლაჰმა, ვინც ირწმუნა და (ნელ-ნელა) ამოჟლიტოს ურწმუნონი.

142 ნუთუ ისე თვლით, მანამ შეაღწევთ სამოთხეში, სანამ ალლაჰი არ ამოარჩევს თქვენს შორის ვინ იბრძოდა ღვთის გზაზე და ვინ მომთმენი იყო?

143 უეჭველად, თქვენ გქონდათ სურვილი სიკვდილისა , სანამ გადაეყრებოდით მას. მაშასადამე, თქვენ დაინახეთ იგი (სიკვდილი) და ჯერ ისევ ყოყმანობთ.

144 მუჰამმედი მხოლოდ შუამავალია, მის მოსვლამდეც განვლეს (უამრავმა) შუამავალთა. თუ ის მოკვდება ან მოკლავენ, ნუთუ უკან გამოქუსლავთ? და ვინც უკან მოიქცევა, ამით ვერაფერს დააკლებს ალლაჰს. და მიუზღავს ალლაჰი მადლიერთ!

145 თუ არა ალლაჰის ნება, არ ექნება არავის სიკვდილი. ის განსაზღვრული დროით დაწერილი წიგნია და ვინც ისურვოს ამქვეყნიური და იმქვეყნიური ჯილდო, მივანიჭებთ მას, და ღმერთისადმი მადლიერთ სამაგიეროს გადავუხდით ჩვენ.

146 უამრავი შუამავალი იყო, რომელთა გვერდით იბრძოდა მრავალი ღვთისმოსავი, და არ დაშინებულან ისინი იმის გამო, რაც შეემთხვათ ალლაჰის გზაზე, ძალა არ დაუკარგავთ და არ დანებებულან, და უყვარს ალლაჰს მომთმენნი,

147 და მხოლოდ ამას ამბობდნენ: „ღმერთო ჩვენო! შეგვინდე ცოდვები ჩვენი, და გადაჭარბებანი (ჩვენნი) ჩვენს საქმეში, და განამტკიცე მუხლი ჩვენნი (ჭეშმარიტ გზაზე) და ძლევა მოგვეც (გაგვამარჯვებინე, შეგვეწიე) ჩვენ ურწმუნო ხალხის წინაშე!"

148 და მიანიჭა ალლაჰმა საზღაური საუკეთესო ამქვეყნადაც და იმქვეყნადაც. და ალლაჰს უყვარს სიკეთისმქმნელნი.

149 ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! თუ თქვენ მიჰყვებით ვინც არ იწამა, მოგაქცევენ ისინი თავისკენ (წარსულში მიგაბრუნებენ), მაშინ სრულიად წაგებული დარჩებით.

150 მაგრამ ღმერთია თქვენი მეოხი და საუკეთესო შემწე

151 ჩვენ შიშს ჩავთესთ ურწმუნოთა გულებში იმისათვის, რომ თანაზიარად გაუხადეს ალლაჰს ის, რაზეც მტკიცებულება არ მოუვლენია. ცეცხლია მათი თავშესაფარი, და რა საშინელია სამყოფელი უსამართლოთა.

152 და ალლაჰმა აღგისრულათ თავისი (შეწევნა) აღთქმა, როცა მისი ნებით ხოცავდით მათ, ვიდრე არ შედრკით თქვენ და დავა არ დაიწყეთ მის ბრძანებაზე და აღარ შეასრულეთ იმის შემდეგ, როცა გიჩვენათ, რაც გიყვარდათ თქვენ. თქვენ შორის იყვნენ, ვისაც ეს ქვეყანა სურდა, და თქვენ შორის იყვნენ, ვისაც ის ქვეყანა სურდა; შემდეგ უკუგაქცია მათგან (დამარცხებული უკან მობრუნდით), რათა გამოეცადეთ. (ამ ყველაფრის მიუხედავად) შეგინდოთ თქვენ. დიახაც, რომ ალლაჰი მოწყალების მიმნიჭებელია მორწმუნეთათვის.

153 როცა მიცოცავდით (მთისაკენ) თქვენ და უკან არ იხედებოდით, შუამავალი კი უკნიდან გეძახდათ. და წყენისთვის წყენა მოგიზღოთ. ნუ დამწუხრდებით იმაზე, რაშიც ხელმოცარული დარჩით და რაც შეგემთხვათ. უეჭველად, უწყის ალლაჰმა, რასაცა იქმთ.

154 მერე, წყენის შემდგომ, სიმშვიდისთვის ძილი მოგივლინათ ერთ ნაწილს, მეორე ნაწილი კი წუხილმა მოიცვა, იმაზე ფიქრობდნენ თავი როგორ გადაერჩინათ. ისინი ფიქრობდნენ ალლაჰზე უსამართლო, წარმართული ფიქრებით, ამბობდნენ: განა ჩვენი ძალებით რამის გადაწყვეტა შეგვეძლო? უთხარი: „ყველა საქმე ალლაჰს აბარია." მათ გულებში აქვთ დაფარული ის, რასაც შენ არ გიმხელენ. ამბობენ: ჩვენ რომ რამის გაკეთება შეგვძლებოდა, აქ არ დაგვხოცავდნენ. უთხარი: თქვენს სახლებშიც, რომ დარჩენილიყავით, ვისაც სიკვდილი ეწერა, თავისი დაღუპვის ადგილას მაინც გამოვიდოდა... ეს იმიტომ, რომ ალლაჰს გამოეცადა რა გაქვთ გულებში, და რომ განეწმინდა იმისგან, რაც გულებში გაქვთ. უეჭველად, ალლაჰი უწყის, რაც გულებშია!

155 უეჭველად, თქვენგან ისინი, ვინც ზურგი იქცია იმ დღეს, როცა ორი ლაშქარი პირისპირ შეხვდა ერთმანეთს, ეშმაკმა აცდუნა და წააბორძიკა ეგენი რაღაცით, რაც უქმნიათ მაგათ. ალლაჰმა მაინც მიუტევა იმათ. უეჭველად, ალლაჰი შემწყალეა, შემწყნარებელია!

156. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ნუ იქნებით იმათი მსგავსნი, ვინც ურწმუნოა და უთხრა თავის ძმებს, გზას რომ გაუდგნენ, ან კიდევ სალაშქროდ რომ იყვნენ: ისინი რომ ჩვენ გვერდით ყოფილიყვნენ, არ მოკვდებოდნენ, არ დაიხოცებოდნენო!... დაე, ეს ალლაჰმა სანანებლად გაუხადოს მათ გულებს! უეჭველად, ალლაჰი აცოცხლებს და აკვდინებს, და ალლაჰი მხილველია, რასაც აკეთებთ!

157. თუკი თქვენ დაეცემით ალლაჰის გზაზე ან მოკვდებით, მაშინ მიტევება და წყალობა ალლაჰისა ბევრად საუკეთესოა იმაზე, რასაც ისინი აგროვებენ (იხვეჭენ).

158. თქვენ მოკვდებით თუ დაეცემით, უეჭველად, (მაინც) ალლაჰთან შეიკრიბებით.

159. ალლაჰისგან ბოძებულმა მოწყალებამ ლმობიერი გაგხადა მათ მიმართ. არადა უხეში და ულმობელი გული რომ გქონოდა, შემოგეცლებოდნენ. აპატიე მათ, ითხოვე მათთვის მიტევება და დაეკითხე მათ საქმეების თაობაზე. და როცა რამე საქმეს გადაწყვეტ, ალლაჰს მიენდე, უეჭველად, ალლაჰს უყვარს მინდობილები!

160. თუ ალლაჰი შეგეწევათ, მძლე არ გეყოლებათ თქვენ. და თუ შემწეობის გარეშე დაგტოვებთ, მაშინ ვისღა ძალუძს მის გარდა შეწევნა თქვენი? ასე, რომ მორწმუნენი მხოლოდ ალლაჰს სასოებდნენ (მიენდონ)!

161. შეუძლებელია შუამავალმა იცრუოს. და ვინც იცრუებს, თავისივე ტყუილით წარსდგება აღდგომის დღეს. მერე ყველა სულს სრულად მიეზღვება თავისი შენაძენისთვის, და ისინი არ დაიჩაგრებიან.

162. განა ის, ვინც ალლაჰის კეთილმოწყალებას მიჰყვა, იმას ჰგავს, ვინც ალლაჰის რისხვა დაიმსახურა? ჯოჯოხეთია მათი თავშესაფარი, და რა ცუდი მისაქციელია!

163. მათ ალლაჰთან სხვადასხვა ხარისხები აქვთ (ყველას ხარისხი რწმენისა და მოქმედების შესაბამისია), და ალლაჰი მხილველია, რასაც სჩადიან!

164. მოჰმადლა ალლაჰმა მოწყალება მორწმუნეებს, როცა მოუვლინა მათ შუამავალი მათივე წიაღიდან, რომელიც უკითხავს მათ (ალლაჰის) აიათებს, განწმენდს მათ, ასწავლის წიგნსა და სიბრძნეს, თუმცა მანამდე იყვნენ ისინი ცხად გზააბნევაში.

165. როდესაც უბედურება გეწიათ, თქვენ კი ადრე ორჯერ მეტი აწიეთ (მტრებს თქვენსას), იკითხეთ: „ნეტა ეს საიდან?“ უპასუხე შენ (ო, შუამავალო): „თქვენგანვე მოდის ის“. უეჭველად, ყოვლისშემძლეა ალლაჰი.

166. და რაც გეწიათ ამ დღეს, როცა ორი ლაშქარი შეხვდა ერთმანეთს, მოხდა ნებითა ალლაჰისა, რათა გამოევლინა ვინ იყო მორწმუნე,

167. და რათა შეეცნო ისინი, რომელნიც თვალთმაქცნი იყვნენ. და უთხრეს მათ: „მოდით, იომეთ ალლაჰის გზაზე ან თავი დაიცავით“; მიუგეს: „(ჩვენ) ბრძოლა რომ ვიცოდეთ, გამოგყვებოდით თქვენ“. იმ დღეს ურწმუნოებასთან უფრო ახლოს იყვნენ ისინი, ვიდრე რწმენასთან, იმას ამბობდნენ თავიანთი პირით, რაც არ ჰქონდათ გულში. ხოლო ალლაჰმა ყველაზე უკეთ იცის, რასაცა მალავენ ისინი.

168. მათ, რომელთაც თქვეს თავიანთ ძმებზე: „ჩვენთვის რომ დაეჯერებინათ, არ დაიხოცებოდნენო“, თავად კი შინ დარჩნენ, მათ უთხარი შენ (ო, შუამავალო!): „განიშორეთ თვენგან სიკვდილი, თუ სიმართლეს ამბობთ!“

169. და შენ მკვდრად არ ჩათვალო ისინი, ვინც დაეცა ალლაჰის გზაზე, არამედ ცოცხალნი არიან, თავიანთ ღმერთთან იღებენ სარჩოს,

170. ხარობენ იმით, რაც ალლაჰმა უბოძა თავისი სიკეთეებიდან, და ხარობენ იმით, ვინც მათ უკანაა და ჯერ არ მისწევიათ, რომ მათ არ მოელით არცა შიში და არცა მწუხარება!

171. ხარობენ ალლაჰის წყალობისა და მადლის გამო და რომ ალლაჰი საზღაურს არ დაუკარგავს მორწმუნეებს,

172. იმათ, რომელთაც შეისმინეს ალლაჰის და მისი შუამავალის მას მერე, რაც ჭრილობა მიიღეს. ყველა იმათგანისთვის, ვინც სიკეთეს სჩადიოდა და ღვთისმოშიშობდა, ძვირფასი საზღაურია!

173. რომელთაც აუწყეს მორწმუნეებს: „უეჭველად, შეიკრიბა თქვენ წინააღმდეგ ხალხი, გეშინოდეთ მათი“. მაგრამ მათ რწმენა ემატებოდათ და ამბობდნენ: „ალლაჰი კმარა ჩვენთვის, და რა დიდებული მფარველია იგი“;

174. და დაბრუნდნენ ალლაჰის წყალობითა და მადლით, არ გაჰკარებიათ მათ სიავე, რადგან მიჰყვნენ ალლაჰის კმაყოფილებას. და ალლაჰი უსაზღვრო სიუხვის მფლობელია!

175. ეშმაკს სურს თავისივე შემწეებით შეგაშინოთ თქვენ. თუკი თქვენ ჭეშმარიტი მორწმუნენი ხართ არ შეგეშინდეთ მათი და გეშინოდეთ ჩემი.

176. და ვარამმა არ შეგიპყროს შენ იმათ გამო, რომელნიც ურწმუნოებისაკენ მიილტვიან. ნამდვილად, ეგენი ვერაფერს ავნებენ ალლაჰს. ალლაჰის ნებაა, წილი არ უბოძოს მათ იმქვეყნად და მათთვისაა (გამზადებული) მტანჯველი სასჯელი.

177. უეჭველად, ისინი, რომელთაც ურწმუნოება რწმენის ფასად იყიდეს, ვერაფერს ავნებენ ალლაჰს, და მათთვისაა (გამზადებული) მტანჯველი სასჯელი.

178. და არ ეგონოთ მათ, რომელთაც უარყვეს, რომ რასაც ჩვენ გადავუვადებთ მათ სასიკეთოდ იქმნება, ჩვენ გადავუვადებთ იმისთვის, რომ გაიმრავლონ ცოდვები, და მათთვისაა დამამცირებელი სასჯელი!

179. ალლაჰი არ დატოვებს მორწმუნეებს იმ ყოფაში, როგორშიც თქვენ ხართ, სანამ არ გაარჩევს ბოროტს კეთილისაგან. და არ იქნება, თქვენ გამცნოთ ალლაჰმა დაფარული, მაგრამ ალლაჰი ირჩევს თავის შუამავალთაგან იმას, ინებებს ვისაც. მაშ, ირწმუნეთ ალლაჰი და შუამავალი მისი; და თუ იწამებთ და ღვთისმოშიშნი იქნებით, მაშინ თქვენთვისაა უდიდესი საზღაური!

180. და ნუ ეგონებათ იმათ, რომელნიც ძუნწნი არიან ალლაჰის ნაბოძები მოწყალების გაღებისას, რომ ეს სიკეთეა (კარგია) მათთვის. არამც და არამც! ეს უარესია (ცუდია) მათთვის. რაც ენანებოდათ,ის შემოეხვევათ (წაეჭირებათ) ყელზე აღდგომის დღეს; და ალლაჰისაა მემკვიდრეობა ცათა და ქვეყნის, და ალლაჰი უწყის, რასაც აკეთებთ!

181. ალლაჰმა უთუოდ გაიგონა მათი საუბარი, მათ თქვეს: ალლაჰი ღატაკია, ჩვენ კი მდიდრები. ჩვენ ჩავიწერთ რაც იმათ თქვეს და იმასაც, როგორ უსამართლოდ კლავდნენ (უსწრაფავდნენ სიცოცხლეს) შუამავლთ და ვეტყვით: „იგემეთ წამება მწველი!“

182. აი ეს , რაც გამოიძღოლეს ხელებმა თქვენმა. რადგანაც ალლაჰი არ არის მჩაგვრელი მსახურთა მიმართ.

183. რომელთაც თქვეს: ალლაჰმა აღთქმა დაგვიდო, მანამ არ მოგვესმინა შუამავალისთვის, სანამ არ მოვიდოდა ის ჩვენთან მსხვერპლით, რომელსაც ცეცხლი შთანთქავს. უთხარი მათ: „მოვიდნენ თქვენთან შუამავლები ჩემამდეც ცხადი მტკიცებებით და იმით, რაც თქვენ თქვით. მაშ, რატომ დახოცეთ ისინი თუ თქვენ მართალნი ხართ?“

184. თუ ჩაგთვალეს მათ ცრუდ (ო,მუჰამმედ), შენამდეც ხომ შერაცხეს მატყუარებად შუამავალნი, რომლებმაც ცხადი სასწაულებით, დაწერილი ფურცლებითა და განმანათლებელი (ღვთიური) წიგნით მოვიდნენ.

185. ყველა სული იგემებს სიკვდილს და ყველა თქვენგანი საზღაურს სრულად მიიღებს აღდგომის დღეს. და ვინც მოშორებული იქნება ცეცხლს და სამოთხეში შეყვანილი, ის ჭეშმარიტად, მოგებულია (გადარჩენილია). ხოლო ამქვეყნიური ცხოვრება სხვა არაფერია, თუ არა აყოლა მაცდუნებელ სიტკბოებაზე.

186. უთუოდ, გამოიცდებით თქვენსავე ქონებითა და საკუთარი თავით, და მოისმენთ ბევრ აუგს მათგან, ვინც მიიღო წიგნი თქვენამდე, და მათგანაც, ვინც წარმართი იყო. და თუ იქნებით მომთმენნი და ღვთისმოშიშნი, უეჭველად, აი ეს ფასდაუდებელ საქმეთაგანია.

187. აკი, აიღო აღთქმა ალლაჰმა მათგან, რომელთაც წიგნი ებოძათ: „უსათუოდ, თქვენ განუმარტავთ ამას ხალხს და არ დაფარავთ მას!" მაგრამ მათ ზურგს უკან მოისროლეს და მცირე ფასად გაყიდეს. თუმცაღა რა უვარგისია მათი ვაჭრობა!

188. არ ჩათვალო ისინი, რომელნიც ხარობენ თავისი ნამოქმედარით და მოსწონთ როცა იმისათვის აქებენ, რაც ჩაიდინეს, თავს დაიძვრენენ სასჯელისგან. მათთვისაა (გამზადებული) მტანჯველი სასჯელი.

189. ცათა და დედამიწის მეუფება ალლაჰს ეკუთვნის, და ალლაჰს ძალუძს ყველაფერი.

190. უეჭველად, გაჩენა ცათა და ქვეყნის და მონაცვლეობა ღამისა და დღისა სასწაულებია ბრძენკაცთ, ჭკუასაკითხთათვის.

191. რომელნიც ალლაჰს ახსენებენ ფეხზე მდგომარე, მჯდომარე თუ მწოლიარე, და ფიქრობენ ცათა და ქვეყნის გაჩენაზე, (ამბობენ): „ღმერთო ჩვენო! შენ ეს ამაოდ (ტყუილად) არ გაგიჩენია! დიდება შენდა! დაგვიფარე ჩვენ ცეცხლის სასჯელისგან.

192. ღმერთო ჩვენო! შენ ვისაც შეიყვან ცეცხლში, უთუოდ, არად ჩააგდე (შეარცხვინე). და არ ჰყავთ უსამართლოებს შემწენი!

193. ღმერთო ჩვენო! უეჭველად, გვესმოდა ხმობა მხმობელისა რწმენისაკენ: იწამეთ ღმერთი თქვენიო! და ჩვენც ვიწამეთ. ღმერთო ჩვენო! მოგვიტევე ჩვენ ცოდვანი ჩვენი და დაგვიფარე რაც უღირსი გვიკეთებია და კეთილშობილებთან ერთად განგვასვენე!

194. ღმერთო ჩვენო! გვარგუნე ის, რაც აღგვითქვი შენი შუამავლების მეშვეობით და არ შეგვარცხვინო აღდგომის დღეს. უეჭველად, პირობას არ შეცვლი შენ."

195. მათმა ღმერთმა ისმინა მათი ვედრებანი: „უეჭველად, მე არ დავუკარგავ ნაღვაწს, ვინც იღვაწა თქვენგან, კაცსა თუ ქალს, ერთმანეთისაგან ხართ თქვენ . ხოლო ისინი, რომელნიც გადაიხვეწნენ და განიდევნენ თავიანთი სახლებიდან და იყვნენ წამებულნი ჩემს გზაზე, იბრძოდნენ და იხოცებოდნენ, უთუოდ, დავფარავ (ვაპატიებ) ავ საქმეებს მათსას და უთუოდ, სამოთხეებში შევიყვან, სადაც ძირს მდინარეები მოედინება ჯილდოდ ალლაჰისგან, რამეთუ საუკეთესო ჯილდო ალლაჰთანაა."

196. და არ შეგაცდინოს, რომელთაც ჭეშმარიტება დაფარეს (არ იწამეს), სეირნობამ მათმა ქვეყნებს შორის,

197. მცირე სიტკბოებაა, შემდეგ მათი თავშესაფარი ჯოჯოხეთია, და რა საშინელი განსასვენებელია!

198. ხოლო რომელნიც თავიანთი ღმერთის წინაშე მოკრძალებულნი იყვნენ, მათთვისაა სამოთხეები (გამზადებული), სადაც ძირს მდინარეები მოედინება. ისინი იქ სამუდამოდ დარჩებიან, ალლაჰისგან პატივმიგებული. და რაც ალლაჰთანაა, საუკეთესოა კეთილშობილთათვის (სამოთხის მკვიდრთათვის).

199. უეჭველად, ღვთიური წიგნის მქონეთა შორის არიან ისეთნიც, რომელთაც სწამთ ალლაჰი და რაც ზემოვლენილ იქმნა თქვენდა და რაც ზემოევლინა მათ; მოკრძალებული არიან ალლაჰისადმი, ისინი არ გაყიდიან ალლაჰის აიათებს მცირე ფასად. აი ისინი, რომელთა საზღაურიც თავიანთ ღმერთთანაა. უეჭველად, ალლაჰი მსწრაფლგანმკითხველი!

200. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! მოითმინეთ და შეეჯიბრეთ მოთმინებაში , და იყავით მედგარნი (შეუპოვარნი), და ალლაჰის წინაშე ღვთისმოსავნი. ეგების იქმნეთ გადარჩენილი!

სურა 4

„ნისა"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 ჰეი, ადამიანნო! გეშინოდეთ თქვენი ღმერთის, რომელმაც გაგაჩინათ თქვენ ერთი სულისგან , და გააჩინა მისგან მეწყვილე (მეუღლე) მისი, ხოლო მათ ორისგან გაამრავლა უამრავი კაცი და ქალი. გეშინოდეთ ალლაჰისა, ვისითაც ურთიერთობთ ერთმანეთს შორის და გაუფრთხილდით ნათესაურ კავშირებს. უეჭველად, ალლაჰი ზედამხედველია თქვენი!

2 მიეცით ობლებს მათი ქონება და ნუ გაცვლით ცუდს კარგში . და ნუ გალევთ მათ ქონებას თქვენს ქონებასთან ერთად. უეჭველად, ეს შეცოდებაა დიდი!

3 და თუ შიშობთ, რომ სამართლიანად ვერ მოექცევით ობლებს , დაქორწინდით სხვა ქალთაგან იმათზე, ვინც მოგწონთ – ორზე, სამზე, ოთხზე. მაგრამ თუ გეშინიათ, რომ ვერ გაატარებთ მათ შორისაც სამართალს, იქორწინეთ ერთზე ან ვინც თქვენს ხელთ ქვეშ გყავთ . სწორედ, ესაა უფრო ახლოს იმასთან, რომ ზღვარს არ გადახვიდეთ.

4 და კეთილშობილურად მიეცით ქალებს ურვადი . ხოლო თუ ისინი თავიანთი სურვილით დაგითმობენ იქიდან (ურვადიდან) რამეს, მოიხმარეთ შერგებულად, ტკბილად.

5 და არ მისცეთ ვისაც არ ძალუძს განკარგვა მათი ქონების, რომელიც ალლაჰმა სამეურვეოდ განგიწესათ თქვენ . გამოკვებეთ და შემოსეთ ამით და უთხარით მათ სიტყვა წესისამებრ .

6 და გამოსცადეთ ობლები, სანამ საქორწინო ასაკს მიაღწევენ, თუ გონებრივ ზრდასრულობას შეამჩნევთ მათში, ჩააბარეთ მათ ქონება. და არ ხარჯოთ ის უზომოდ და აჩქარებით, სანამ არ დაიზრდებიან. და ვინც მდიდარია, თავი შეიკავოს, და ვინც

ღარიბია, მოიხმაროს ზომიერად. ბოლოს, როცა ქონებას უბრუნებთ უკან, დაისწარით მათ წინაშე მოწმენი. და ალლაჰი კმარა ანგარიშგამომკითხველად!

7 კაცებს წილი იქიდან, რაც მშობლებმა და ნათესავებმა დაუტოვეს. და ქალებს წილი იქიდან, რაც მშობლებმა და ნათესავებმა დაუტოვეს. ცოტა თუ ბევრი წილი დადგენილია .

8 და თუ ქონების გაყოფისას ესწრებიან ნათესავები , ობლები, უპოვრები, მათაც უწილადეთ იქიდან და უთხარით კეთილი სიტყვა.

9 რომელნიც სწუხან იმის გამო, რომ შეიძლება შემდგომ თავად მოუწიოთ სუსტი შთამომავლობის დატოვება, გაუფრთხილდნენ (ხელი არ ჰყონ ობლის უფლებას)! მაშ, ეშინოდეთ ალლაჰისა და სამართლიანი სიტყვა თქვან!

10 უეჭველად, რომელნიც ობლების ქონებას ჭამენ უსამართლოდ, მხოლოდ ცეცხლსა ჭამენ თავიანთ მუცლებში და სულ მალე შენთებული იქნებიან აალებულ ცეცხლში (ჯოჯოხეთში)!

11 გიწესებთ ალლაჰი თქვენი შვილებისთვის (სამკვიდროს): ვაჟს წილი, ტოლი ორი გოგოს წილისა. თუკი გოგოშვილები არიან ორზე მეტი, მაშინ მათ ორი მესამედი იმისა, რაც დაუტოვა; თუ მხოლოდ ერთია (გოგოშვილი), მაშინ ნახევარი მემკვიდრეობისა. (გარდაცვლილის) მშობლებს კი თითოეულს ერთი მეექვსედი იმისა, რაც დატოვა, თუ მას ჰყავს შვილი. და თუ შვილი არ ჰყავს და მისი მემკვიდრე მშობლები არიან, მაშინ დედას ერთი მესამედი ქონებისა. თუ ჰყავს ძმები, მაშინ დედას ერთი მეექვსედი, ანდერძით დანაბარების გამოკლებით და ვალების გასტუმრების შემდეგ. თქვენ არ იცით მათგან რომელნი უფრო სარგებლიანნი არიან თქვენთვის, თქვენი მშობლები თუ შვილები თქვენი, ეს ალლაჰისგანაა დადგენილი. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!

12 თქვენ ნახევარი იმისა, რაც დაგიტოვეს თქვენმა ცოლებმა, თუ მათ არ ჰყავთ შვილები . და თუ ჰყავთ შვილი, მაშინ თქვენ მემკვიდრეობის მეოთხედი ანდერძით დანაბარების გამოკლებით და ვალების გასტუმრების შემდეგ. და მათ (თქვენს ქვრივებს) მეოთხედი იმისა, რასაც თქვენ ტოვებთ, თუკი შვილი არ გყავთ; და თუ გყავთ შვილი, მაშინ მათ (თქვენს ქვრივებს) რაც დატოვეთ, იმის (მემკვიდრეობის) მერვედი ანდერძით დანაბარების გამოკლებით და ვალების გასტუმრების შემდეგ. და თუ კაცი ან ქალი ისე ტოვებს (ქონებას), რომ არ ჰყავს პირდაპირი მემკვიდრენი და ჰყავს ძმა ან და, მაშინ თითოეულს მეექვსედი; და თუ ამაზე მეტნი არიან, მაშინ იყვნენ თანაზიარნი ერთ მესამედში ანდერძით დანაბარების გამოკლებით და ვალების გასტუმრების შემდეგ, ერთმანეთისთვის ზარალის მიუყენებლად. ეს სავალდებულოა ალლაჰისგან. და ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, შემწყნარებელია.

13 ესაა ალლაჰის საზღვრები . და ვინც მორჩილებს ალლაჰს და მის შუამავალს, შეიყვანს იმას სამოთხეში, სადაც ძირს მდინარეები მოედინება, იქ დარჩებიან სამუდამოდ, და ესაა უდიდესი ნეტარება!

14 ვინც აღუდგება ალლაჰსა და მის შუამავალს, და გადავა მის (ალლაჰის) საზღვრებს, მას იგი შეიყვანს ცეცხლში, სადაც სამუდამოდ დარჩება და მისთვისაა სასჯელი დამამცირებელი!

15 და რომელთაც იმრუშონ თქვენი ქალებიდან, მოწმენი წარადგინეთ თქვენგან ოთხი მათ წინაშე და თუ ისინი დაამოწმებენ, ჩაკეტეთ ცოლები სახლში, სანამ სიკვდილი არ წაიყვანს მათ ან სანამ ალლაჰი სხვა გზას არ დაადგენს!

16 და თქვენგან ის ორი, ვინც ამას (მრუშობას) ჩაიდენს, დასაჯეთ. თუ მოინანიებენ და გამოასწორებენ (თავიანთ საქმეს), თავი დაანებეთ. უეჭველად, ალლაჰი შემნდობია (ვინც მოინანიებს), მწყალობელია.

17 ალლაჰის წინაშე მიღებული მიტევება მხოლოდ იმათთვისაა, ვინც უმეცრებით უკეთურობას სჩადის და მერე მაშინვე ინანიებს, სწორედ ასეთებს შეუნდობს ალლაჰი. ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!

18 და არ არის შენდობა მათთვის, რომელნიც სჩადიან უკეთურობას, სანამ მათ სიკვდილი არ მიადგება კარზე. იტყვიან: სწორედ ახლა მოვინანიე!... და რომელნიც აღესრულებიან ურწმუნოდ, სწორედ მათთვის გავამზადეთ მტანჯველი სასჯელი.

19 ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ნებადართული არა გაქვთ, ძალით აიღოთ მემკვიდრეობაში ქალები . ან შეავიწროოთ იმისათვის, რომ წაართვათ, რაც მიგიციათ მათთვის, გარდა თუ არ ჩაუდენიათ მათ აშკარა მრუშობა. მოეპყარით მათ ღირსეულად. თუ თქვენ ისინი გძულთ, იქნებ გძულდეთ რამე, ალლაჰს კი დიდი სიკეთე ჩაედოს მასში!

20 და თუ მოიწადინებთ მეუღლეზე განქორწინებას და სანაცვლოდ სხვა ქალის შერთვას, და გქონდათ მიცემული რომელიმე მათგანზე (მიჰრი, ურვადი) თუნდაც დიდი რაოდენობით , უკან არ გამოართვათ არაფერი. ნუთუ ცილისწამებით წაართმევთ მას (ურვადს) და აშკარად შესცოდებთ?

21 და როგორ წაართმევთ ურვადს, როცა თქვენ უკვე შერწყმულ იყავით ერთმანეთთან და მათ თქვენგან მტკიცე პირობა მიიღეს?

22 და არ შეირთოთ ის ქალები, რომლებიც თქვენი მამების ცოლები იყვნენ, გარდა, როგორც წარსულში მოხდა. უეჭველად, ეგ სიბილწე და სისაძაგლე იყო. და გზა ცუდი!

23 აკრძალულია თქვენთვის ცოლებად თქვენი დედები, შვილები, დები, დეიდები და მამიდები, ძმისშვილები და დისშვილები და თქვენი დედები (ძიძები), ვინც ძუძუ გაწოვათ, ძუძუმტეები, თქვენი ცოლების დედები, თქვენი გერები, რომლებიც თქვენს მეურვეობის ქვეშ არიან, ვის დედებსაც ეთანაცხოვრეთ, და თუ არ გითანაცხოვრიათ მათთან, ცოდვად არ გეთვლებათ გერების ცოლად მოყვანა. გეკრძალებათ აგრეთვე თქვენი ღვიძლი შვილების ცოლები, ასევე გეკრძალებათ ერთდროულად ორი დის ცოლად შერთვა, გარდა, რაც წარსულში მოხდა. უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია!

24 და გათხოვილი ქალები, გარდა ვინც თქვენმა ხელმა მოიპოვა. თანახმად ალლაჰის დადგენილისა თქვენდა, ნებადართულია სხვა ყველა , და ამის გარდა, ნებადართულია თქვენთვის ცოლად შეირთოთ სისპეტაკის დაცვით თქვენი ქონებით და არა გარყვნილებისთვის. ხოლო იმისათვის, რა სარგებელიც მიიღეთ მათგან, მიეცით საზღაური (ურვადი) დადგენილისამებრ. და ცოდვად არ გექმნეთ, თუკი მორიგდებით დადგენილის შემდეგ. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია.

25 და თუ რომელიმე თქვენგანს ძალა არ შესწევს იმისათვის, რომ შეირთოს თავისუფალი, მორწმუნე ქალები, შეირთოს წესიერი, მორწმუნე, ახალგაზრდა მხევალნი. და ალლაჰი უკეთ უწყის, რაოდენ მორწმუნენი ხართ. თქვენ ხომ ისედაც ერთმანეთის თანასწორნი ხართ. მაშ, შეირთეთ ისინი მეურვეების თანხმობით და გადაუხადეთ ურვადნი წესისამებრ. იყვნენ პატიოსანი და არა მრუშნი, არცა გახდნენ ვისიმე საყვარელი. თუ თქვენზე გათხოვების შემდეგ იქმნენ მრუშობას, სასჯელი მათი

იმის ნახევარია, რაც თავისუფალი ქალებისა. ეს ნებადართულია თქვენგან იმათთვის, ვისაც შიში აქვს მრუშობის ჩადენისა. და თუ იქნებით მომთმენნი, თქვენთვისვეა უკეთესი. უეჭველად, ალლაჰი მოწყალეა, მწყალობელია!

26 ალლაჰს ნებავს ცხადყოს (ნებადართული და აკრძალული) თქვენთვის და დაგადგინოს თქვენ იმათ გზაზე, რომელნიც თქვენს უწინარეს იყო. და მოგიტევოთ. და ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!

27 ალლაჰს ნებავს მოგიტევოთ თქვენ, ხოლო იმათ, რომელნიც ვნებებს არიან აყოლილნი, სურთ გადაგაცდინონ ჭეშმარიტ გზას.

28 ალლაჰს თქვენთვის შემსუბუქება ნებავს, რადგანაც ადამიანი გაჩენილ იქმნა სუსტი.

29 ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ერთმანეთს შორის უკანონოდ არ მიირთვათ თქვენი ქონება, მხოლოდ ვაჭრობა თუ იქნება ურთიერთთანხმობით. და თავი არ მოიკლათ. უეჭველად, ალლაჰი მოწყალეა თქვენდამი!

30 და ვინც ამას იქმს მტრობითა და უსამართლობით, მას სულ მალე შევუნთებთ ცეცხლში. და ეს იოლია ალლაჰისთვის!

31 თუ გაემიჯნებით მძიმე ცოდვებს , რაც გეკრძალებათ, მოგიტევებთ ჩვენ ცოდვებსა თქვენსას და ღირსეულ შესასვლელში შეგიყვანთ თქვენ!

32 და ნუ შეგშურდებათ ის, რითიც ალლაჰმა ზოგიერთი თქვენგანი უპირატესჰყო. ხვედრია კაცებისთვის, რაც მოიპოვეს; და ხვედრია ქალებისთვის, რაც მოიპოვეს. და ითხოვეთ ალლაჰისგან მადლი მისი, უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა.

33 და დავუდგინეთ ჩვენ ყველას მემკვიდრენი იმაში, რასაც ტოვებენ მშობლები და ნათესავები. ვისთანაც აღთქმა გაკავშირებთ, მიეცით წილი მათი. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმოწმეა!

34 ქმრები მეურვეები არიან ცოლების იმ ვითარების გამო, რომლითაც ალლაჰმა უპირატესჰყო ერთიმეორისგან, რადგან ხარჯავენ თავიანთი ქონებიდან. ხოლო პატიოსანი ქალები მორჩილნი (ერთგულნი) არიან თავიანთი ქმრების და ქმრების არყოფნის დროს ისე იცავენ იმათ უფლებებს, როგორც ალლაჰმა დაუწესათ. და რომელთა ურჩობასაც შიშობდეთ, იმ ქალებს შეაგონეთ, მერე მიატოვეთ სარეცელში და მსუბუქი ცემა აგემეთ; მაგრამ თუ მორჩილნი გახდნენ, გზას ნუღარ ეძებთ მათ წინააღმდეგ. უეჭველად, ალლაჰი უზენაესია, დიდებულია.

35 და თუ იგრძენით (შიშობთ), რომ ცოლ-ქმარს შორის განხეთქილებაა, წარგზავნეთ ერთი მსაჯული კაცის ოჯახიდან და ერთი ქალის ოჯახიდან. თუ სურს ორივე მხარეს მორიგება, მაშინ ალლაჰი წარმატებულს ჰყოფს მათ. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ყველაფრისმცოდნეა!

36 თაყვანი ეცით ალლაჰს და არავინ თანაუზიაროთ მას. და კარგად მოეპყარით მშობლებს, ახლობლებს, ობლებს, ღატაკებს, მეზობლებს, ნათესავებსა და უცხოებს, თანამოძმეებს, მოგზაურებს და მათ, რომელნიც თქვენმა მარჯვენამ მოიპოვა. უეჭველად, ალლაჰს არ უყვარს, ვინც არიან ქედმაღალნი, მედიდურნი,

37 რომელნიც ძუნწობენ და ხალხსაც ძუნწობისკენ მოუწოდებენ; და მალავენ იმას, რაც ალლაჰმა უბოძა მათ თავისი წყალობისგან! ჩვენ მოვამზადეთ ურწმუნოთათვის დამამცირებელი სასჯელი!

38 და რომელნიც ხარჯავენ თავიანთ ქონებას ხალხის დასანახად და არ სწამთ ალლაჰი, არცა განკითხვის დღე; და ვისი ახლო მეგობარიც ეშმაკია, მათთვის ის რა ცუდი მეგობარია!...

39 რა ევნებოდათ მათ, რომ ეწამათ ალლაჰი და განკითხვის დღე და გაეღოთ მისგან, რაც ალლაჰმა უწილადა? ალლაჰი ხომ უკეთ უწყოდა მათ!

40 უეჭველად, ალლაჰი იოტისოდენადაც არავის დაჩაგრავს, და თუ რამე სიკეთე ჰქმენით, გააორმაგებს მას და თავისი წიაღიდან უდიდეს საზღაურს მოჰმადლის!

41 და როგორღა იქნება, როცა ჩვენ მივიყვანეთ ყოველი თემიდან თითო მოწმე და შენც მოწმედ მოგიყვანეთ ამათზე?

42 იმ დღეს ინატრებენ ისინი, რომელთაც არ ირწმუნეს და შუამავალს ეურჩებოდნენ, რომ მიწამ ჩაყლაპოს. და ვერ დაფარავენ ისინი ალლაჰისგან ვერც ერთ სიტყვას!

43 ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! არ მიუახლოვდეთ ლოცვას, როცა ხართ მთვრალნი, სანამ არ გააცნობიერებთ რას ამბობთ; და არც როცა უსუფთური , გზაში მყოფთა გარდა, სანამ არ განიბანებით წესისამებრ. თუ ავად ხართ, ან მოგზაურობთ, ან თუ რომელიმე თქვენგანი საპირფარეშოში გავიდა საჭიროებისათვის, ან ქალთან გქონდათ კავშირი და ვერ ჰპოვოთ წყალი, მაშინ განიბანეთ მიწით (თეიმუმი გააკეთეთ) და წაისვით სუფთა მიწა სახეზე და ხელებზე. უეჭველად, ალლაჰი შემნდობელია, შემწყნარებელია!

44 განა არ გინახავს, რომელთაც ერგოთ ნაწილი წიგნისა , ეგენი გზასაცდენას ყიდულობენ და სურთ მათ ჭეშმარიტ გზას აგაცდინონ.

45 და ალლაჰი უკეთ უწყის თქვენს მტრებს. და ალლაჰი კმარა მფარველად და შემწედ!

46 ნაწილი იმათგან, რომელნიც იუდეველნი არიან ღმერთის სიტყვას თავის ადგილს უცვლიან და ამბობენ: მოვისმინეთ , მაგრამ არ ვემორჩილებით ! ისმინე გაუგონარო ! და „რაღინა “ – „მოგვხედე ჩვენ“, ამახინჯებენ თავიანთი ენით და ბღალავენ რწმენას. მაგრამ რომ ეთქვათ: „ვისმინეთ და ვემორჩილებით“, და „ისმინე და მოგვხედე ჩვენ“, უკეთესი იქნებოდა მათთვის და უფრო სწორი. მაგრამ დაწყევლა ეგენი ალლაჰმა ურწმუნოებისათვის და არ იწამებენ, გარდა მცირედისა.

47 ჰეი თქვენ, რომელთაც გებოძათ ღვთიური წიგნი! ირწმუნეთ ის, რაც გარდმოგივლინეთ დასტურად იმისა, რაც იყო თქვენთან მანამდე, ვიდრე წავშლიდეთ სახეებს და უკან შემოვაბრუნებდეთ; ან დავწყევლით მათ, როგორც დავწყევლეთ შაბათის ხალხი. უეჭველად, ალლაჰის ბრძანება აღსრულდა!

48 უეჭველად, ალლაჰი არ მიუტევებს, რომ თანაზიარნი(შირქი გააკეთონ) გაუჩინონ მას, და მიუტევებს ამის გარდა ყველაფერს, ინებებს ვისაც. და ვინც ალლაჰს თანაზიარს გაუჩენს, მაშინ უდიდეს ცოდვას სჩადის!

49 განა არ გინახავს, რომელნიც საკუთარ თავს განწმენდილად თვლიან ? არამც და არამც! ალლაჰი განწმენდს, ინებებს ვისაც. და არ დაიჩაგრებიან, ხურმის კურკის ღარში აპკი რომ არის, იმდონემდეც კი!

50 შეხედე (გაოცებით), როგორ იგონებენ ალლაჰის წინააღმდეგ სიცრუეს! და კმარა იგი ცხად ცოდვად!

51 განა არ გინახავს, რომელთაც წიგნის ნაწილი ებოძათ, მათ სწამთ „ჯიბთისა და ტაღუთის“ და ეუბნებიან მათ, ვინც არ ირწმუნა: თქვენ უფრო სწორ გზას ადგახართ, ვიდრე მორწმუნენი!

52 აი ისინი, რომელნიც დაწყევლა ალლაჰმა. ხოლო ალლაჰი ვისაც დაწყევლის, იმას შემწეს ვერ მოუნახავ შენ!

53 ან იქნებ მათ წილი აქვთ ძალაუფლებასა და ქონებაში? ასეც რომ იყოს, ისინი ხალხს ხურმის კურკის ღარის ტოლასაც კი არ მისცემენ.

54 ან იქნებ შურთ ხალხის იმის გამო, რაც ალლაჰმა უბოძა მათ თავისი სიკეთისგან? ჩვენ ხომ იბრაჰიმის მოდგმას წიგნი და სიბრძნე ვუბოძეთ და დიდი ძალაუფლება მოვმადლეთ მათ.

55 ხოლო მათგან ვინც ირწმუნა მისი (მუჰამმედისა) და ვინც პირი იბრუნა მისგან, მათ გაუსწორდება ჯოჯოხეთის აალებული ცეცხლი!

56 უეჭველად, რომელთაც უარყვეს ჩვენი აიათები, სულ მალე შევუნთებთ მათ ცეცხლში! ყოველ ჯერზე, როცა მათ დაეწვებათ კანი, შევუცვლით სხვა კანით, რათა იგემონ სასჯელი. უეჭველად, ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია!

57 ხოლო რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, სულ მალე სამოთხეებში შევიყვანთ მათ, სადაც ძირს მდინარეები მოედინება და სადაც სამუდამოდ დამკვიდრდებიან. მათთვისაა იქ უმწიკვლო მეუღლეები. და შევიყვანთ მათ გასაგრილებლად ჩრდილში.

58 უეჭველად, ალლაჰი გიბრძანებთ, რომ ანაბარი უკან დაუბრუნოთ თავის პატრონებს და როცა განსჯით ადამიანთა შორის, სამართლიანად განსაჯოთ. უეჭველად, რა მშვენიერია ალლაჰის შეგონება! უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმსმენია, ყოვლისმხედველია!

59 ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! დაემორჩილეთ ალლაჰს და დაემორჩილეთ შუამავალს და ხელმძღვანელს თქვენ შორის . ამის შემდეგ თუ რამე სადაო გაქვთ, მიუბრუნეთ იგი ალლაჰსა და შუამავალს . თუ გწამთ ალლაჰი და დღე უკანასკნელი, ეს უკეთესია და მშვენიერი გამოსავალი ექნება მას!

60 განა არ გინახავს, რომელნიც ამტკიცებენ, რომ იწამეს რაც შენ გარდმოგევლინა და რაც ზეგარდმოევლინათ შენ უწინ და უნდათ ტაღუთმა განსაჯოს მათ შორის? არადა მათ ნაბრძანები აქვთ უარყონ იგი, ხოლო ეშმაკს უნდა ჭეშმარიტ გზას ააცდინოს ისინი და ღრმა გზააბნევაში ჩააგდოს.

61 და როცა ეტყვიან მათ: აბა მოდით, რაც ალლაჰმა ზეგარდმოავლინა და შუამავალთან ! დაინახავ, თვალთმაქცნი როგორ გაგეცლებიან შენ სახეშებრუნებულნი.

62 და მაშინ როგორღა იქნება, როცა თავს უბედურება დაატყდებათ იმისათვის, რაც ხელებს მათსას წაუმძღვარებია! მოდიან მერე შენთან და იფიცებიან ალლაჰზე: „მხოლოდ სიკეთე და თანხმობა გვსურდა ჩვენო!“

63 აი ეგენი, ალლაჰმა უწყის რა უდევთ გულებში. განერიდე მათ, და შეაგონე ისინი და სიტყვა მათ შესახებ შთამბეჭდავი უთხარი მათ!

64 ჩვენ არც ერთი შუამავალი არ წარმოგვიგზავნია, თუ არა იმისთვის, რომ დამორჩილებოდნენ ალლაჰის ნებით. და ეგენი როცა თავიანთ თავს ავნებდნენ, შენთან რომ მოსულიყვნენ და მიტევება ეთხოვათ ალლაჰისთვის და მიტევება შეეთხოვა (ალლაჰზე) მათთვის შუამავალს, უეჭველად, დაინახავდნენ ისინი, რომ ალლაჰი მიმტევებელია, მწყალობელია!

65 მაგრამ არა! შენს ღმერთს ვფიცავ! ნამდვილი მორწმუნენი ვერ იქნებიან ეგენი, სანამ მსაჯულად არ დაგადგენენ იმისა, რის გამოც დაობდნენ ერთმანეთში. შემდეგ კი შენს მიერ გამოტანილ გადაწყვეტილებას დაემორჩილებიან სრულად და თავიანთ თავში არ ექნებათ საჭოჭმანო.

66 და რომ მათთვის დაგვედგინა ჩვენ: „მოიკალით თქვენი თავი! ან გადით თქვენი სახლებიდან!" არ გააკეთებდნენ ამას, გარდა მცირედისა მათგან. და რომ აღესრულებინათ ის, რაც შეეგონათ, მათთვისვე იქნებოდა უკეთესი და ყველაზე უფრო განამტკიცებდა მათ .

67 და მაშინ , უეჭველად, ჩვენ ვუბოძებდით მათ ჩვენი წიაღიდან უდიდეს საზღაურს .

68 და უეჭველად, დავაყენებდით მათ ჭეშმარიტ გზაზე!

69 და ვინც ჰმორჩილებს ალლაჰსა და მის შუამავალს , მაშინ ისინი იმათთან ერთად იქნებიან, რომელთაც სიკეთე უბოძა ალლაჰმა: შუამავალთა, მართალთა, შეჰიდებთა და ღვთისმოსავთა გვერდით. და რა მშვენიერი მოყვასნი არიან ეგენი!

70 ესაა სიკეთე ალლაჰისგან. და კმარა ალლაჰი ყველაფრის მცოდნედ!

71 ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! აისხით (აიღეთ) საომარი აღჭურვილობა (ხმალ-აბჯარი) თქვენი , და გადით საომრად ჯგუფებად ან გადით ერთობლივად!

72 და უეჭველად, თქვენგან , ვინც წელი აითრიოს და რომ თქვენ უბედურება დაგატყდეთ , ამბობს: ალლაჰმა წყალობა გაიღო ჩემთვის, რომ არ ვიყავი მათთან ერთად.

73 და თუ თქვენ სიკეთე გეწიათ ალლაჰისგან, უეჭველად, იტყვის ის , ვითომც არ იყო თქვენს შორის ნაცნობობა: ო, ნეტავ მეც ვყოფილიყავი მათ გვერდით, რომ უდიდესი წარმატება მრგებოდა წილად!

74 დაე, იბრძოლონ ალლაჰის გზაზე იმათ, რომელნიც ამქვეყნიური ცხოვრებით იმქვეყნიურ ცხოვრებას ყიდულობენ. და ვინც იბრძოლოს ალლაჰის გზაზე, და შემდეგ დაიღუპოს (დაეცეს) ან გაიმარჯვოს, სულ მალე ჩვენ მას ვუბოძებთ უდიდეს საზღაურს!

75 და რა გემართებათ თქვენ , რომ არ იბრძვით ალლაჰის გზაზე უმწეო კაცთა, ქალთა და ბავშვთა გულისათვის , რომელნიც ამბობენ : ღმერთო ჩვენო! გვიხსენი ამ დაბისგან , რომლის მკვიდრნიც სასტიკნი არიან და ჩვენ დაგვიდგინე შენი წიაღიდან მფარველი და შემწეო!

76 რომელთაც იწამეს, იბრძვიან ალლაჰის გზაზე; ხოლო რომელთაც უარყვეს, იბრძვიან ტაღუთის გზაზე. მაშ, შეებრძოლეთ ეშმაკის მეგობრებს , უეჭველად, უძლურია მზაკვრობა ეშმაკისა!

77 განა არ გინახავს, რომელთაც ებრძანათ: აიღეთ ხელები თქვენი და აღავლინეთ ლოცვა და გაეცით სავალდებულო მოწყალება! და როცა დაწესებული იქნა მათზე ბრძოლა, მათგან ნაწილს ეშინოდა ხალხის , როგორც უნდა ეშინოდეთ ალლაჰის, ან უფრო ძლიერი შიშით. და თქვეს მათ: ღმერთო ჩვენო! რატომ დაადგინე ბრძოლა ჩვენზე? განა არ შეიძლება გადაგვივადო მცირე ხნით ?! უთხარი: ამქვეყნიური ცხოვრების სიამოვნება ხანმოკლეა, საიქიო ცხოვრება იმათთვის უკეთესია, ვინც ღვთისმოშიშია და არ დაიჩაგრებიან ხურმას კურკის ღარში აპკი რომ აქვს, იმ დონეზეც კი !

78 სადაც არ უნდა იყოთ, სიკვდილი მოგწვდებათ თქვენ, თუნდაც რომ იყოთ მტკიცე კოშკებში. და თუ ეწიათ სიკეთე, ამბობენ : ეს ალლაჰის წიაღიდან მოდის! და თუ ეწიათ უბედურება, გეუბნებიან: ეს მოდის შენგან! უთხარი შენ: ყველაფერი ალლაჰისგანაა! და რა ემართება ამ ხალხს, რომ არ ცდილობენ ნათქვამის გაგებას?

79 რაც კარგი რამ გეწიოს შენ, ალლაჰისგანაა ის, და რაც ცუდი რამ გეწიოს, შენი საკუთარი თავისგანაა. და ჩვენ შენ წარგგზავნეთ ხალხთან შუამავლად. და კმარა ალლაჰი მოწმედ!

80 ვინც ჰმორჩილებს შუამავალს, უეჭველად, ის ალლაჰის მორჩილია. და ვინც შეგაქციოს სახე, მაშ, არ წარგვიგზავნიხარ შენ მათდა გუშაგად!

81 და ამბობენ : გმორჩილებთ ! მაგრამ, როცა წავლენ შენგან, მათგან ერთი ჯგუფი ღამით ჩუმად თხზავს იმას, რაც არ გითქვამს შენ . ალლაჰი იწერს იმას, რაც ღამით ჩუმად განიზრახეს. ზურგი აქციე მათ და მიენდე ალლაჰს. და კმარა მფარველად ალლაჰი!

82 ნუთუ ისინი ყოველმხრივად არ გაიაზრებენ ყურანს? და რომ ყოფილიყო ალლაჰის გარდა სხვა წიაღიდან მოვლენილი, მასში, უეჭველად, უამრავ გაუგებრობას იპოვიდნენ.

83 და როცა მათ ყურამდე აღწევს ცნობა მშვიდობისა თუ საშიშროებისა , ისინი მოსდებენ ამას ქვეყანას. და რომ ის (ამბავი) შუამავლისათვის ან თავიანთ თავკაცებისათვის ეცნობებინათ, რომელნიც დედაარსს გაანალიზებდნენ (და ყველასათვის რომ არ მოედოთ), მაშინ, უთუოდ, გაიგებდნენ მას . რომ არა ალლაჰის სიკეთე თქვენდამი და წყალობა მისი, უეჭველად, ეშმაკს გაყვებოდით თქვენ, მცირედის გამოკლებით.

84 მაშ, (ო, მუჰამმედ) იბრძოლე ალლაჰის გზაზე, შენ მხოლოდ თავისთავზე აგებ პასუხს და წაახალისე მორწმუნენი. ეგებ ალლაჰმა შეაკავოს ურწმუნოთა მრისხანება. რამეთუ ალლაჰი მძლეთამძლეა მრისხანებასა და სასჯელში!

85 ვინც იშუამდგომლებს კეთილად , მას წილი ექნება მისგან , და ვინც იშუამდგომლებს ბოროტად, მას წილი ექნება მისგან . უეჭველად, ალლაჰს ძალუძს ყველაფერი !

86 „და როცა სალმით გესალმებიან , იმაზე უკეთესით მიესალმეთ ან ისეთივე დაუბრუნეთ.“ უეჭველად, ალლაჰი ყველა საქციელზე პასუხს აგებინებს!

87 არ არსებობს ღვთაება, გარეშე მისი – ალლაჰისა! უეჭველად, ის შეგკრებთ თქვენ აღდგომის დღეს, ეჭვი არ არის მასში! და ვისი სიტყვაა ალლაჰის სიტყვაზე უფრო მართალი?!

88 და რა გემართებათ, თვალთმაქცთა მიმართ ორ ჯგუფად რომ გაიყეთ თქვენ? ალლაჰმა უკან შეატრიალა ეგენი იმისათვის, რაც მოიგეს. ნუთუ ის გსურთ თქვენ, რომ ჭეშმარიტ გზას დაადგინოთ ისინი, ვისაც გზა აუბნია ალლაჰმა? და ვისაც გზა აუბნია ალლაჰმა, იმას გზა ვერ მოუნახო შენ!

89 მათ სურდათ, რომ თქვენ ურწმუნოები გამხდარიყავით, ისეთივე, როგორიც თავად არიან, რომ ერთნაირები ყოფილიყავით. არ დაიამხანაგოთ მათგან არავინ, სანამ არ გადასახლდებიან ალლაჰის გზაზე; და თუ უკან დაბრუნდებიან, დაიჭირეთ და მოკალით, სადაც წააწყდებით. და არ აიყვანოთ მათგან არც მეგობრად და არც დამხმარედ,

90 გარდა მათი, ვინც იმ ხალხს ეკუთვნის, რომელთანაც შეთანხმება გაქვთ დადებული თქვენ; ანდა ვინც მოსულა თქვენთან და გული არ აძლევს გეომოს თქვენ, ან საკუთარ ხალხს ეომოს; და თუ ინებებდა ალლაჰი, ძალას მისცემდა თქვენზე და მაშინ ომს დაგიწყებდნენ ისინი. ხოლო თუ გაგეცალონ და არ გეომონ და მშვიდობა შემოგთავაზონ, მაშინ მათ წინააღმდეგ ალლაჰი გზას არ გაგიმართავთ თქვენ !

91 და ნახავთ სხვებს, რომელთაც უნდათ ერთგულნი იყვნენ თქვენი და ერთგულნი იყვნენ თავიანთი ხალხისაც, მათ ყოველთვის, როცა ცდუნებისკენ უბიძგებენ, ჩაეფლობიან მასში. და თუ არ გაგეცალონ და მშვიდობა არ შემოგთავაზონ და ხელები არ გააჩერონ, მაშინ, დაიჭირეთ და მოჰკალით, სადაც წააწყდებით. ამათზე სრული უფლება მოგვიცია თქვენთვის!

92 და არ შეიძლება, მორწმუნემ მორწმუნე მოკლას, უნებლიე შემთხვევის გარდა . და ვინც შემთხვევით მოკლას მორწმუნე, დაეკისროს ერთი მორწმუნე მონის გათავისუფლება და სისხლის გამოსასყიდი მისი ოჯახისათვის, თუ არა პატიებისა. ხოლო თუ მოკლული თქვენი მტერი ხალხისგანაა და თვითონ კი მორწმუნე, მაშინ ერთი მორწმუნე მონის გათავისუფლება. და თუ იმ ხალხისგანაა, ვისთანაც შეთანხმება გაქვთ თქვენ, მაშინ სისხლის გამოსასყიდი მისი ოჯახისათვის და ერთი მორწმუნე მონის გათავისუფლება; და ვისაც არა მოეპოვება, მაშინ მარხულობა ზედიზედ ორი თვის განმავლობაში ალლაჰის წინაშე მოსანანიებლად. და ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!

93 და ვინც მორწმუნეს მოკლავს განზრახ, ჯოჯოხეთია მისი საზღაური, სადაც დარჩება მუდმივად. განურისხდა მას ალლაჰი და დაწყევლა იგი და გაუმზადა მას სასჯელი საშინელი!

94 ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! როცა გაეშურებით (საბრძოლველად) ალლაჰის გზაზე, განასხვავეთ (მორწმუნე ურწმუნოსაგან) და ამქვეყნიური სიუხვის მოხვეჭის სურვილით არ უთხრათ იმას, ვინც მშვიდობას შემოგთავაზებთ: შენ არა ხარ მორწმუნე! მაშინ, როცა ალლაჰთანაა ურიცხვი ალაფი. ასეთი იყავით უწინ, მაგრამ ალლაჰმა წყალობა მოიღო თქვენზე. ამიტომ გაიაზრეთ, უეჭველად, ალლაჰი უწყის რასაც სჩადიხართ!

95 და ერთმანეთის თანასწორნი არ არიან ის მორწმუნენი, რომელნიც სახლში სხედან უმიზეზოდ, და ისინი, რომელნიც ალლაჰის გზაზე იბრძვიან თავიანთი ქონებითა და თავიანთი სულით. ალლაჰმა თავიანთი ქონებითა და თავიანთი სულით მებრძოლნი ერთი საფეხურით აღამაღლა შინ მსხდომებზე. და ყველას სიკეთე აღუთქვა ალლაჰმა, მაგრამ მებრძოლნი შინ მსხდომებზე უპირატესჰყო უდიდესი ჯილდოთი.

96 ხარისხები მისგანაა , მიტევებაც და წყალობაც. უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია!

97 უეჭველად, როცა ანგელოზებმა მიიბარეს ისინი, რომელნიც საკუთარ თავს ვნებდნენ , შეეკითხნენ: რითი იყავით დაკავებული ? მიუგეს: უძლურნი ვიყავით მიწაზე ! უთხრეს: განა არ იყო ალლაჰის მიწა იმდენად ვრცელი, რომ სხვაგან გადასახლებულიყავით ? აი ისინი, რომელთა თავშესაფარი ჯოჯოხეთია. და რა საძაგელი თავშესაფარია?!

98 გარდა უძლური კაცებისა, ქალებისა და ბავშვებისა, რომელთაც არ ძალუძთ იღონონ რამე და არცა შეუძლიათ გზას დაადგენ ,

99 ეგების მიუტევოს ალლაჰმა მაგათ; ალლაჰი ხომ შემნდობია, შემწყნარებელია!

100 და ვინც გადასახლდება ალლაჰის გზაზე, ის იპოვის დედამიწაზე აუარებელ გადასასახლებელ ადგილსა და სარჩოს. და ვინც გაემგზავრება ალლაჰისა და მისი შუამავლის გულისათვის და თავის სახლს მიატოვებს, შემდგომ კი მას ეწიოს სიკვდილი , საზღაური მისი ალლაჰზეა. ალლაჰი ხომ შემწყნარებელია, მწყალობელია!

101 და როცა მოგზაურობთ ამ მიწაზე, ცოდვად არ გეთვლებათ, თუ ლოცვას შეამოკლებთ , თუკი შიშობთ, რომ რაიმეს გავნებენ ისინი, რომელნიც ურწმუნონი არიან. უეჭველად, ურწმუნონი აშკარა მტრები არიან თქვენდამი!

102 და როცა შენ (ო, მუჰამმედ!) მორწმუნეთა შორის ხარ და წარმართავ მათ ლოცვით , შენთან ერთად ილოცოს ერთმა ჯგუფმა იარაღით ხელში. როცა პირველი ჯგუფი ლოცვას დაასრულებს, შენ უკან დადგნენ და მოვიდეს მეორე ჯგუფი, რომელსაც ჯერ არ ულოცია და შენთან ერთად განაგრძოს ლოცვა. მაგრამ ფრთხილად იყვნენ და იარაღი ჰქონდეთ თან. ვინც ურწმუნოა, ნატრობს უგულისყუროდ დატოვოთ იარაღი და აღჭურვილობა , რომ მოულოდნელად დაგესხან თავს. ცოდვად არ გეთვლებათ, თუ იარაღს განზე გადადებთ წვიმით შეწუხებულნი ან ავად მყოფნი. და იყავით ფხიზლად! უეჭველად, ალლაჰმა გაუმზადა ურწმუნოებს სასჯელი დამამცირებელი!

103 და როდესაც მორჩებით ლოცვას, გახსოვდეთ ალლაჰი მდგომთამ მსხდომთა და მხართეძოზე წამოწოლილთ, ხოლო როცა გულმშვიდად იქნებით, დადექით ლოცვად, ჭეშმარიტად, მორწმუნეებს ლოცვა ევალებათ განსაზვრულ დროს.

104 არ გამოიჩინოთ სისუსტე ხალხის დევნაში. და თუ თქვენ იტანჯებით, უეჭველად, იტანჯებიან ისინიც, როგორც თქვენ იტანჯებით, და თქვენ ალლაჰისგან იმის იმედი გაქვთ, რისი იმედიც მათ არ გააჩნიათ. და ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!

105 უეჭველად, ჩვენ მოგივლინეთ ღვთიური წიგნი ჭეშმარიტებით, რათა განსაჯო ადამიანებს შორის ისე, როგორც შენ ალლაჰმა დაგიდგინა. და ნუ იქნები დამცველად მოღალატენის!

106 და შესთხოვე ალლაჰს მიტევება; უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია!

107 და არ გამოექომაგო იმათ, ვინც საკუთარ თავს ღალატობს. უეჭველად, ალლაჰს არ უყვარს მოღალატეები, ცოდვილები!

108 მალავენ ხალხისგან, მაგრამ ვერ დაუმალავენ ალლაჰს. და იგი მათთანაა, როცა ისინი ფარულად ადგენენ, რაც არ მოსწონს. უეჭველად, ალლაჰი გარემოიცავს იმას, რასაც ისინი აკეთებენ!

109 აი, თქვენ ექომაგებით მაგათ ამქვეყნიურ ცხოვრებაში, მაგრამ ვინ გამოექომაგება ალლაჰთან განკითხვის დღეს, ან ვინ იქნება თავდები მათი?

110 და ვინც იქმს სიავეს ან თავის სულს ავნებს, მერე კი ალლაჰს მიტევებას სთხოვს, იხილავს ალლაჰს შემნდობელსა, მწყალობელსა!

111 და ვინც შეიძენს ცოდვას, დიახაც, რომ ის იძენს თავის საზიანოდ. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!

112 და ვინც უნებლიეთ ჩაიდენს ცოდვას ან შესცოდებს (განზრახ), მერე კი ამას უცოდველს გადააბრალებს, უეჭველად, იტვირთავს იგი ცილისმწამებლობასა და აშკარა ცოდვას!

113 და ალლაჰის მადლი რომ არა და წყალობა მისი შენზე , ერთი ჯგუფი მათგან ყველაფერს იღონებდა, რომ გზას აეცდინე შენ. მაგრამ ვერავის ააცდენენ ეგენი გზას, საკუთარი თავის გარდა, და ვერ გავნებენ ვერაფერს. და ალლაჰმა გარდმოავლინა წიგნი და სიბრძნე და შეგასწავლა ის, რაც არ იცოდი. და ალლაჰის მადლი უდიდესია შენდა!

114 არ არის სიკეთე მათ მრავალგზის საიდუმლო თათბირობებში, გარდა იმისა, სადაც მოუწოდებენ გაიღონ მოწყალება, ან კეთილი საქმე, ან შერიგება ადამიანებს შორის, და ვინც ალლაჰისაგან კეთილმოწყალების სურვილით იქმს ამას, მაშ, მივაგებთ მას უდიდეს ჯილდოს!

115 და ვინც განუდგება შუამავალს იმის შემდგომ, როცა ჭეშმარიტება ცხადი გახდა მისთვის, და იგი დაადგება გზას, რომელზეც არ ადგანან მორწმუნენი, ჩვენ მივაქცევთ მას, საითკენაც შეტრიალდა და შევუნთებთ მას ჯოჯოხეთში. და რა საზიზღარია ეს მისაქციელი!

116 უეჭველად, არ მიუტევებს ალლაჰი მისთვის თანაზიარის გაჩენას, და მიუტევებს სხვა ყველაფერს, ინებებს ვისაც. და ვინც ალლაჰს თანაზიარს გაუჩენს, დიახაც, რომ დიდი გადაცდომით გადავიდა იგი გზას !

117 მხოლოდ კერპებს უხმობენ მის მაგივრად, და მხოლოდ უხმობენ ურჩ ეშმაკს.

118 ალლაჰმა დაწყევლა იგი და თქვა : „უეჭველად, შენს მსახურთაგან ერთი ნაწილს დავეუფლები მე,

119 და, უეჭველად, გზას ავაცდენ მათ, და ვაცდუნებ ოცნებებით, და ვუბრძანებ მათ ყურები დააჭრან საქონელს, და უეჭველად, ვუბრძანებ მათ სახე უცვალონ ალლაჰის გაჩენილს." და ვინც ალლაჰის მაგივრად ეშმაკს აიყვანს მეგობრად, აშკარად დაზარალდება იგი.

120 ჰპირდება მათ და ოცნებებით აცდუნებს, და რასაც ჰპირდება ეშმაკი, მხოლოდ ცდუნებაა ის.

121 აი ისინი, რომელთა სამყოფელიც ჯოჯოხეთია, და გამოსასვლელს ვერ იპოვიან იქიდან.

122 და რომელთაც იწამეს და ჰქმნეს სიკეთენი, სულ მალე მოვათავსებთ სამოთხეებში, სადაც ძირს მდინარეები მოედინება, იქ დარჩებიან სამუდამოდ, ალლაჰის აღთქმა ჭეშმარიტებაა. და ვისია სიტყვა ალლაჰის სიტყვაზე უფრო ჭეშმარიტი?!

123 არა თქვენი ოცნებებისამებრ და არცა წიგნის ხალხის ოცნებებისამებრ, ავის მქმნელს ავითვე მიეზღვება, და ალლაჰის გარდა ვერ იპოვიან ვერცა მფარველს და ვერცა შემწეს!

124 და ვინც იქმს სიკეთეს, კაცი იქნება ეს თუ ქალი, და არის ის მორწმუნე, სწორედ, შევლენ სამოთხეში ეგენი და არ დაიჩაგრებიან, ხურმის კურკას ღარი რომ აქვს, იმის ტოლაზეც!

125 და ვინაა სარწმუნოებით უფრო უკეთესი იმაზე, ვინც ჩააბარა თავისი თავი ალლაჰს. ის კეთილისმქმნელია და გაჰყვა იბრაჰიმის რელიგიას, როგორც ერთმორწმუნის და ალლაჰმა იბრაჰიმი გამოარჩია მეგობრად.

126 და ალლაჰს ეკუთვნის რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. და ალლაჰი ხომ ყველაფრის გარემომცველია.

127 შენგან ნებავთ განმარტება ქალების შესახებ, უთხარი: ალლაჰი გამცნობთ მათ შესახებ, და ასევე ობოლ ქალებთა მიმართებაში, რომელთაც არ აძლევთ იმას, რაც მათ ეკუთვნით და გწადიათ მათი ცოლად შერთვა ; და ასევე უსუსური ბავშვების თაობაზე, სამართლიანად რომ უნდა მოექცეთ ობლებს, როგორც ეს ღვთიურ წიგნში გიწერიათ; და რა სიკეთეც ჰქმნათ, უეჭველად, ალლაჰი უწყის მას!

128 და თუ ქალი შიშობს, რომ ყურადღებას არ მიაქცევს ქმარი მისი ან უგულებელჰყოფს, ცოდვად არ ჩაეთვლებათ, თუ დადებენ ერთმანეთში შეთანხმებას. შეთანხმება უფრო უკეთესია. და თან სდევს ადამიანს ძუნწობა. და თუ გამოსწორდებით და იქნებით ღვთისმოშიშნი, უეჭველად, ალლაჰმა იცის რასაც აკეთებთ!

129 თქვენ ვერასდროს შეძლებთ ერთნაირად სამართლიანნი იყოთ ქალებისადმი, თუნდ გულით მოინდომოთ ეს. მაგრამ მთლად ნუ გადაიხრებით ერთისკენ და მეორეს ნუ დატოვებთ მიტოვებულივით. და თუ გამოსწორდებით და იქნებით ღვთისმოშიშნი, უეჭველად, ალლაჰი შემნდობია , მწყალობელია!

130 და თუ გაეყრებიან, ალლაჰი გაუმრავლებს ორივეს სიუხვეს. და ალლაჰი ხომ გულუხვია, ბრძენია!

131 ალლაჰისაა რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. უეჭველად, ჩვენ დავუდგინეთ, რომელთაც თქვენ უწინ ებოძათ ღვთიური წიგნი და თქვენ , რომ გეშინოდეთ ალლაჰისა! და თუ უარყოფთ, ალლაჰისაა ის, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. უეჭველად, ალლაჰი ყოვლადმდიდარია, ყოვლადქებულია!

132 ალლაჰისაა რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა . და ალლაჰი კმარა მფარველად!

133 და თუ ინებებს, წაგიყვანთ თქვენ, ადამიანებო და მოიყვანს სხვებს. უეჭველად, ალლაჰს ძალუძს ეს!

134 ვისაც სურს ამქვეყნიური სიკეთე, ალლაჰთანაა სიკეთე ამქვეყნიურიც და იმქვეყნიურიც. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმსმენია, ყოვლისდამნახავია!

135 ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! იყავით ალლაჰის წინაშე მოწმენი, სამართლის აღმდგენი. და ეს რომც იყოს თქვენს წინააღმდეგ , ან თქვენი მშობლებისა და ნათესავების, მდიდარი იქნება ის თუ ღარიბი, რადგანაც ალლაჰი უფრო ახლოსაა

ორივესთან , მაშ, ნუ გაყვებით გულისნადებს , რომ არ გადაუქციოთ ჭეშმარიტებას, და თუ გაამრუდებთ ან გაექცევით , უეჭველად, ალლაჰი უწყის, რასაც აკეთებთ!

136 ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! იწამეთ ალლაჰი და მისი შუამავალი, და წიგნი, რომელიც გარდმოუვლინა თავის შუამავალს და წიგნი, რომელიც მან გარდმოავლინა მის უწინ . და ვინც უარყოფს ალლაჰსა და მის ანგელოზებს, მის წიგნებს, მის შუამავლებს, და განკითხვის დღეს. დიახაც, რომ დიდი გადაცდომით გადავიდა იგი გზას.

137 უეჭველად, რომელთაც იწამეს , მერე უარყვეს , მერე კვლავ იწამეს , კვლავ უარყვეს , და უფრო გაიღვივეს ურწმუნოება , არ იქნება, რომ მიუტევოს ალლაჰმა მათ, და არ დაადგენს მათ ჭეშმარიტ გზას!

138 ამცნე თვალთმაქცებს, უეჭველად, მათ მოელით მტანჯველი სასჯელი!

139 რომელთაც ურწმუნონი აჰყავთ მეგობრებად მორწმუნენის ნაცვლად, დიდებას ხომ არ ეძებენ მაგათთან? თუმცა, უეჭველად, დიდება ალლაჰს ეკუთვნის სრულიად!

140 უეჭველად, გარდმოგივლინა თქვენ წიგნში : თუკი გაიგონებთ ალლაჰის აიათების უარყოფას და მასზე გაცინვას, ნუ დასხდებით მათ გვერდით, სანამ ისინი სხვა თემაში არ ჩაეფლობიან. სხვაგვარად თქვენ მათ დაემსგავსებით . უეჭველად, ალლაჰი შეკრებს თვალთმაქცებსა და ურწმუნოებს ყველას ერთად ჯოჯოხეთში!

141 რომელნიც თქვენ გელოდებიან, თუკი ალლაჰისგან გამარჯვება გექნათ თქვენ, იტყვიან: განა ჩვენ თქვენს გვერდით არ ვიყავით? და თუ გამარჯვება ერგოთ ურწმუნოებს, იტყვიან: „განა ჩვენ არ ვიყავით გადაფარებული თქვენზე და ჩვენ არ დაგიცავით მორწმუნეთაგან?“ მაგრამ განსჯის ალლაჰი თქვენს შორის აღდგომის დღეს . და ალლაჰი გზას არ გაუმართავს ურწმუნოებს მორწმუნეთა წინააღმდეგ.

142 უეჭველად, ის სურთ თვალთმაქცებს, რომ ალლაჰი მოატყუონ, მაგრამ იგი მოატყუებს მათ . და როცა ლოცვად დგებიან , მცონარობით დგებიან, საჩვენებლად ხალხისა და არ ახსენებენ ალლაჰს , მცირედის გამოკლებით.

143 მერყევნი ამათ შორის არც ამათკენ არიან და არც იმათკენ . და ვისაც ალლაჰი გზას აუბნევს, იმას გზა ვერ მოუნახო შენ!

144 ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! არ აიყვანოთ მეგობრებად ურწმუნონი, მორწმუნენის მაგივრად. განა გინდათ ცხადი სამხილი მისცეთ ალლაჰს თქვენ წინააღმდეგ?!

145 უეჭველად, თვალთმაქცები ცეცხლის უფსკრულში იქნებიან და ვერ მოუნახო შენ მათ შემწე,

146 გარდა მათი, რომელთაც მოინანიეს, გამოასწორეს თავიანთი სული, მიეჯაჭვნენ ალლაჰს, და გამოასწორეს რწმენა ალლაჰისადმი! აი, ეგენი არიან მორწმუნეებთან ერთად. ხოლო სულ მალე ალლაჰი მიუძღვნის მორწმუნეებს უდიდეს ჯილდოს!

147 არ იქმს ალლაჰი დაგსაჯოთ თქვენ, თუ იქნებით მადლიერნი და ირწმუნებთ! და ალლაჰი ხომ მომმადლებელია, ყოვლისმცოდნეა!

148 ალლაჰს არ მოსწონს ავი სიტყვის განცხადება , გარდა იმათი , ვინც უსამართლობის მსხვერპლი გამხდარა. და ალლაჰი ხომ ყოვლისმსმენია, ყოვლისმცოდნეა!

149 ცხადად იქმთ სიკეთეს თუ ფარულად, ან თუ მიუტევებთ სიავეს, უეჭველად, ალლაჰი ყოვლისშემნდობია, ყოვლისშემძლეა!

150 უეჭველად, რომელნიც უარყოფენ ალლაჰსა და მის შუამავალთ და სურთ განაცალკევონ ალლაჰი და მისი შუამავალნი , და ამბობენ: ჩვენ გვწამს ზოგი და ზოგს უარვყოფთ. და სურთ ამათ შორის გაიდონ გზა,

151 სწორედ ეგენი არიან ნამდვილად ურწმუნონი. და ურწმუნოთათვის ჩვენ მზად ვყავით სასჯელი დამამცირებელი !

152 და რომელთაც, ირწმუნეს ალლაჰი და შუამავალნი მისი და არ გამოარჩევენ მათ შორის არც ერთს, მათ შემდგომში უბოძებს თავიანთ საზღაურს, და ალლაჰი შემწყნარებელია, მწყალობელია!

153 შენგან სურთ წიგნის ხალხს , ზემოავლინო მათთთვის ზეციდან წიგნი , და ადრე ამაზე მეტი ითხოვეს მუსადან, უთხრეს: ცხადად გვახილვინე ალლაჰი ჩვენ! ამიტომაც ელვა ეკვეთათ თავიანთი უსამართლობისთვის. მერე ხბო გაიხადეს კერპად, მას შემდეგ, რაც ცხადი აიათები ებოძათ. და ჩვენ მივუტევეთ მათ ეს და ვუბოძეთ მუსას აშკარა მეუფება .

154 და აღვმართეთ მათ ზემოთ მთა თანახმად აღთქმისა და ვუთხარით მათ: „შემოდით კარიბჭეში სეჯდეს აღმსრულენი!“ და ვუბრძანეთ: „არ დაარღვიოთ შაბათი !“ და ავიღეთ მათგან მტკიცე აღთქმა.

155 და იმისათვის , რომ დაარღვიეს თავისნი აღთქმა, და ალლაჰის აიათების უარყოფისთვის, და რომ უსამართლოდ ხოცავდნენ შუამავალთ; და იმისათვის, რომ თქვეს: ჩვენი გულები დახურულიაო , პირიქით, ალლაჰმა დაასვა ბეჭედი მათ, თავიანთი ურწმუნოების გამო და არ ირწმუნებენ ეგენი, გარდა მცირედისა ;

156 და მათი ურწმუნოებისათვის და იმისთვისაც, რომ უდიდესი ცილი დასწამეს მარიამს;

157 და მათი სიტყვებიდან გამომდინარე, „უეჭველად, ჩვენ მოვკალით მესიჰი ღისა ძე მარიამისა, შუამავალი ალლაჰისა;“ და არ მოუკლავთ იგი და არ გაუკრავთ, მაგრამ მოეჩვენათ მათ , და უეჭველად, რომელნიც ვერ თანხმდებიან მასში, ამის გამო ეჭვში არიან, არავითარი ცოდნა არ აქვთ ამის თაობაზე, მხოლოდ ვარაუდს მიჰყვებიან, და არ მოუკლავთ ნამდვილად იგი,

158 არამედ ალლაჰმა აღამაღლა იგი თავისთან, რამეთუ ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია!

159 და წიგნის ხალხთაგან არავინაა ისეთი, რომ არ სწამებოდა სიკვდილამდე იგი , და აღდგომის დღეს ის იქნება მათ წინააღმდეგ მოწმე ;

160 იუდეველებს, მათი უსამართლობიდან გამომდინარე, ავუკრძალეთ ჩვენ რაც სიკეთენი ჰქონდათ ნებადართული იმისთვის, რომ მათ აღუკვეთეს მრავალს ალლაჰის გზა.

161 და იმისთვის, რომ იღებდნენ ვახშს (პროცენტს), რომელიც კატეგორიულად აკრძალული ჰქონდათ ; და რომ ხალხის ქონებას უსამართლოდ მიირთმევდნენ . და განვუმზადეთ მათგან ურწმუნოებს მწარე სასჯელი.

162 მაგრამ მათგან მტკიცედ მცოდნეებმა და მორწმუნეებმა ირწმუნეს ის, რაც ზემოგევლინა შენ, და რაც ზემოვლენილი იყო შენს უწინ. აღმვლენი ლოცვისა და მიმცემი ზექათისა, და მორწმუნენი ალლაჰისა და უკანასკნელი დღისა, აი ისინი, რომელთაც მივმადლით უდიდეს საზღაურს!

163 უეჭველად, ჩვენ შენ შთაგაგონეთ, როგორც ნუჰს შთავაგონეთ და შუამავლთ მის შემდგომ, და (როგორც) ჩვენ შთავაგონეთ იბრაჰიმს და ისმაილს, ისჰაყს , იაღყუბს და შტოებს, ღისას, ეიუბს, იუნუსს, ჰარუნს და სულეიმანს და მივეცით ზებური (ფსალმუნი) დავუდს ;

164 და შუამავლები , ვისზეც უკვე გიამბეთ შენ და შუამავლები, ვისზეც არაფერი გვითქვამს შენთვის ; და დაელაპარაკა ალლაჰი მუსას სიტყვიერად .

165 და შუამავლები მახარობლებად და შემგონებლებად, შუამავლების შემდგომ რომ არ ჰქონოდათ ადამიანებს მტკიცებულება ალლაჰის წინაშე. და ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია.

166 მაგრამ ალლაჰი ადასტურებს , რაც ზემოგივლინა შენ , რომელიც ზემოავლინა თავისი სიბრძნით და ანგელოზები ადასტურებენ . და ალლაჰი კმარა მოწმედ!

167 უეჭველად, რომელთაც უარყვეს და აცდინეს ალლაჰის გზას, უკვე შორეულ ცდომილებაში არიან გადასულნი!

168 უეჭველად, რომელთაც უარყვეს და ცოდვა ჩაიდინეს, არ იქნება ალლაჰმა შეუნდოს მათ და არ იქნება, რომ დაადგინოს ისინი სწორ გზას,

169 თუ არა ჯოჯოხეთის გზას. იქ დამკვიდრდებიან სამუდამოდ! და ეს იოლია ალლაჰისთვის!

170 ჰეი, ადამიანნო ! უკვე მოვიდა თქვენთან შუამავალი ჭეშმარიტებითურთ თქვენი ღმერთისგან, მაშ ირწმუნეთ! თქვენთვისვე იქნება უკეთესი. და თუ უარყოფთ, უეჭველად, ალლაჰისაა რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. და ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!

171 ჰეი, ღვთიური წიგნის ხალხო ! ზღვარს ნუ გადახვალთ თქვენს სარწმუნოებაში და არ თქვათ ალლაჰზე, გარდა ჭეშმარიტებისა . რამეთუ მესიჰი ღისა ძე მარიამისა მხოლოდ და მხოლოდ ალლაჰის შუამავალია და სიტყვაა მისი, რომელიც მიაწვდინა მარიამს და ერთი სულია მისგან. მაშ, ირწმუნეთ ალლაჰი და მისი შუამავალნი და არ თქვათ : სამება ! თავი ანებეთ თქვენდა სასიკეთოდ, რადგან ალლაჰი ღმერთი ერთია. იმაზე უფრო დიდებულია იგი, რომ შვილი ჰყავდეს მას. მისია რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. და ალლაჰი კმარა მფარველად!

172 არასდროს ითაკილებს მესიჰი, რომ იყოს ალლაჰის მსახური და არც (ალლაჰთან) დაახლოებული ანგელოზები! და ვინც ითაკილებს მისდა მსახურებას და ქედმაღლობს, იმათ ყველას თავისთან შეკრებს იგი.

173 ხოლო რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, იმათ საზღაურს სრულად მიაგებს და მადლს თავისას გაუმრავლებს. და რომელთაც ითაკილეს და გაგოროზდნენ, მაშ, დასჯის მათ მწარე სასჯელით. და ისინი, ვერღა იპოვიან მათთვის ვერცა მფარველს და ვერცა შემწეს, გარდა ალლაჰისა.

174 ჰეი, ადამიანნო! თქვენ უკვე მოგივიდათ საბუთი თქვენი ღმერთისგან და მოგივლინეთ თქვენ ცხადი ნათელი .

175 ასე, რომ რომელთაც ირწმუნეს ალლაჰი და მიეჯაჭვნენ მას, სულ მალე შეიყვანს მათ მისსავე წყალობასა და სიკეთეში და დაადგენს ჭეშმარიტ გზაზე!

176 შენგან სურთ განმარტება . თქვი შენ: „ალლაჰი განგიმარტავთ ქელალეთის შესახებ. თუ მოკვდება კაცი და მას არ დარჩება შვილი და დარჩება და, მაშინ მისია დანატოვარი ქონების ნახევარი და იგი (ძმა) ემემკვიდრება მას, თუკი მას არ დარჩა შვილი. თუ დები ორი არიან, მაშინ მათია დანატოვარის ორი მესამედი, და თუ და-ძმანი არიან, მაშინ მამაკაცს იმდენი წილი, რაც ორ ქალს." ალლაჰი განგიმარტავთ თქვენ, რათა გზას არ ასცდეთ, და ალლაჰი ყოვლისმცოდნეა.

სურა 5

„მაიდე" მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! შეასრულეთ აღთქმანი. ნებადართულ იქმნა თქვენდა მსხვილფეხა პირუტყვი , გარდა რაც გიწერიათ თქვენ . ნებადართული არ არის ნადირობა, როცა იჰრამით შემოსილი ხართ. უეჭველად, ალლაჰი დაადგენს იმას, ინებებს რასაც.

2 ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! არ არის ნებადართული ალლაჰის ნიშნები და არც ნაკრძალი თვე , და არც ზვარაკი , და არცა აქლემნი კისერსაბმელით; და არცა უსაფრთხო სახლში მიმავალთათვის, რომელნიც უფლისგან მადლსა და მწყალობლობას მიელტვიან. ხოლო როცა იჰრამიდან გამოხვალთ, ინადირეთ, და ცოდვას ნუ ჩაგადენინებთ იმ ხალხისადმი სიძულვილი, მესჯიდი ჰარამს რომ არ გაკარებდათ. და შეეწიეთ ერთმანეთს ღვთისმოსაობასა და ღვთისმოშიშობაში, მაგრამ არ შეეწიოთ ერთმანეთს ცოდვასა და მტრობაში. და გეშინოდეთ ალლაჰისა, უეჭველად, ალლაჰის საზღაური სასტიკია!

3 თქვენ აგეკრძალათ ლეში , სისხლი, ღორის ხორცი და ის, რაც ალლაჰის სახელით არ დაკლულა; აგრეთვე დახრჩობილი, დარტყმით მოკლული, სიმაღლიდან ჩამოვარდნილი, რქებზე წამოგებული, გარეული ცხოველის დაგლეჯილი, იმის გამოკლებით, რომელიც თქვენ დაკალით წესისამებრ ; და კერპთა სამსხვერპლოზე დაკლული; და ისიც, რომ ისრებით მოკლული გაინაწილოთ; ეს ყველაფერი სიბილწეა. დღეს რომელთაც არ იწამეს, იმათ უკვე გადაეწურათ იმედი, თქვენს რწმენას ჩამოგაშორონ, და ნუ გეშინიათ მათი, არამედ გეშინოდეთ ჩემი! დღეს მე სრულვჰყავი თქვენი რჯული თქვენთვის, სრულად გიბოძეთ წყალობა ჩემი და ავირჩიე ისლამი თქვენს სარწმუნოებად. უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია.

4 ისინი გეკითხებიან შენ , რა არის მათთვის ნებადართული , უთხარი: ყველანაირი სუფთა საკვები, აგრეთვე ნება გეძლევათ ჭამოთ ის, რასაც თქვენთვის მოინადირებენ გაწვრთნილი ცხოველები და ფრინველები, როგორც ეს ალლაჰმა გასწავლათ. ჭამეთ იქიდან, რასაც თქვენთვის დაიჭერენ და მასზე ალლაჰის სახელი ახსენეთ. გეშინოდეთ ალლაჰის. უეჭველად, ალლაჰი სწრაფანგარიშმსწორებია!

5 დღეიდან თქვენთვის საკვებად ნებადართულია ყველაფერი, რაც რამ კარგი და სუფთაა. ნებადართული გაქვთ იმათი საჭმელიც, ვისაც ებოძათ ღვთიური წიგნი , ასევე მათაც შეუძლიათ მიირთვან თქვენი საკვები. ნებადართულია თქვენთვის ცოლად მოიყვანოთ პატიოსანი და მორწმუნე ქალები, ასევე წესიერი ქალები მათგან, ვისაც თქვენზე ადრე მიეცათ ღვთიური წიგნი , და თუკი გადაუხდით ურვადს, ნება გაქვთ

ცოლად შეირთოთ არა გარყვნილების მიზნით და არა საყვარლად. ვინც სარწმუნოებას უარყოფს, უკვე ფუჭია მისი საქმენი და საიქიოში წაგებულნი იქნებიან.
6 ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! როცა წამოდგებით სალოცავად, დაიბანეთ სახენი და ხელები იდაყვების ჩათვლით, თავი შეიწმინდეთ და დაიბანეთ ფეხები კოჭების ჩათვლით. და თუ ხართ უსუფთური , განიბანეთ. და თუ ავად ხართ ან მოგზაურობთ; ან თუ რომელიმე თქვენთაგანი საპირფარეშოში გავიდა საჭიროებისათვის, ან ქალთან გქონდათ კავშირი და ვერ ჰპოვოთ წყალი, მაშინ განიბანეთ მიწით (თეიმუმი გააკეთეთ) და წაისვით სუფთა მიწა სახეზე და ხელებზე. ალლაჰის ნება არ არის რაიმე სიძნელე დაგიწესოს თქვენ , მაგრამ უნდა, რომ განგწმინდოთ თქვენ და სრულქმნას წყალობა მისი თქვენდა, ეგების მადლიერნი იქმნეთ თქვენ!

7 გაიხსენეთ ალლაჰის წყალობა თქვენდა და აღთქმა მისი, რომელიც თქვენ აღგითქვათ, თქვენ თქვით: შევისმინეთ და გმორჩილებთ! და გეშინოდეთ ალლაჰის. უეჭველად, ალლაჰი უწყის გულისნადებს.

8 ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! იყავით ალლაჰის წინაშე მოწმენი, სამართლის აღმდგენი! და არ გაიძულოთ ზოგიერთ ადამიანთა მიმართ სიძულვილმა, რომ სამართლიანად არ იქცეოდეთ. იყავით სამართლიანნი, ის უფრო ახლოა ღვთისმოშიშობასთან; და გეშინოდეთ ალლაჰისა, უეჭველად, ალლაჰი უწყის, რასაც იქმთ თქვენ.

9 რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, მათ ალლაჰმა აღუთქვა შენდობა და საზღაური უდიდესი .

10 და რომელთაც უარყვეს და ჩვენი აიათები ცრუდ შერაცხეს, აალებული ცეცხლის მკვიდრნი არიან ეგენი.

11 ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! გაიხსენეთ ალლაჰის წყალობა თქვენდა, როცა ხელის აღმართვა განიზრახა ხალხმა თქვენზე, და ხელნი მათი მოგაცილა თქვენ. და გეშინოდეთ ალლაჰის, და მხოლოდ ალლაჰის იმედად იყვნენ მორწმუნენი!

12 და უეჭველად, აღთქმა აიღო ალლაჰმა ისრაილის შვილთაგან. ჩვენ მოვუვლინეთ მათი წიაღიდან თორმეტი ტომის მეთაური და უთხრა ალლაჰმა: „უეჭველად, მე თქვენთან ვარ, თუ ლოცვას აღავლენთ, ზექათს გაიღებთ, ირწმუნებთ ჩემს შუამავლებს და შეეწევით მათ, ალლაჰს ასესხებთ კარგ სესხს, მე უთუოდ, დავფარავ თქვენს ცოდვებს და უთუოდ, შეგიყვანთ სამოთხეებში, სადაც ძირს მდინარეები მოედინება. და ვინც ამის მერე თქვენგან უარყოფს, უთუოდ, სწორ გზას ამცდარია იგი."

13 და იმისათვის, რომ აღთქმა გატეხეს, დავწყევლეთ ჩვენ და გულები გავუსასტიკეთ , სიტყვას უმრუდებენ ადგილებს, და დაავიწყდათ ნაწილი იმისა, რაც დაეწესათ . და გამოკლებით მცირედისა , შენ გამუდმებით ღალატს იხილავ მაგათგან, „მაგრამ აპატიე და მოითმინე" , უეჭველად, ალლაჰს უყვარს კეთილისმქმნელნი!

14 და მათგან, რომელთაც თქვეს: უეჭველად, ჩვენ ქრისტიანები ვართ, აღთქმა ავიღეთ მათგან. მაგრამ მათ დაავიწყდათ ნაწილი იმისა, რაც დაეწესათ . ამის გამო ჩვენ გავუღვივეთ ურთიერთ მტრობა და სიძულვილი წარღვნის დღემდე . და სულ მალე აცნობებს ალლაჰი მათ , რასაც სჩადიოდნენ .

15 ჰეი, ღვთიური წიგნის ხალხნო ! უეჭველად, ჩვენი შუამავალი მოვიდა თქვენთან, ცხად ჰყოფს თქვენთვის ბევრს, რასაც ღვთიური წიგნიდან მალავდით თქვენ და ბევრი რამეც უთქმელი დატოვა. უეჭველად, თქვენ მოგივიდათ ალლაჰისგან ნათელი და ცხადი წიგნი .

16 დაადგენს მისით ალლაჰი მშვიდობის გზებს, ვინცა მიჰყვება ნებასა მისსა . და გამოიყვანს მათ სიბნელიდან სინათლეში ნებითა მისა და მათვე დაადგენს გზასა ჭეშმარიტსა.

17 ვფიცავ! რომელთაც თქვეს: უეჭველად, ალლაჰი იგია მესიჰი, შვილი მარიამისა, ურჯულონი არიან. უთხარი შენ: ვის ძალუძს ალლაჰის დაბრკოლება, თუ ინება მან, რომ გაანადგუროს მესიჰი , შვილი მარიამისა, და მისი დედა, და ყველა, ვინც დედამიწაზეა? ალლაჰისაა მეუფება ცათა და ქვეყნის და რაცაა მათ შორის. გააჩენს, ინებებს რასაც, და ძალუძს ალლაჰს ყველაფერი!

18 და თქვეს იუდეველებმა და ქრისტიანებმა: ჩვენ ვართ ალლაჰის შვილები და მისი საყვარელნი. უთხარი შენ : „მაშ, რატომ გსჯით იგი თქვენი ცოდვებისთვის?“ არა! თქვენ ხართ ადამიანები იმათგან, ვინც მან გააჩინა. შეუნდობს, ინებებს ვისაც; და დასჯის, ინებებს ვისაც. ალლაჰისაა მეუფება ცათა და ქვეყნის და რაც მათ შორისაა. და მასთანაა მისაქციელი!

19 ჰეი, ღვთიური წიგნის ხალხნო! უეჭველად, ჩვენი შუამავალი მოვიდა თქვენთან, ცხად ჰყოფს თქვენთვის , შუამავალთა წყვეტილის შემდგომ . რომ არ თქვათ: არ გვწვევია ჩვენ არც მახარობელი და არც შემგონებელიო, უკვე მოვიდა თქვენთან მახარობელი და შემგონებელი. და ალლაჰს ძალუძს ყველაფერი!

20 აკი, უთხრა მუსამ თავის ხალხს: ხალხო ჩემო! გაიხსენეთ ალლაჰის წყალობა თქვენდა, როდესაც დაადგინა თქვენს შორის შუამავალნი და დაგადგინათ თქვენ მეფეებად, და მოგცათ თქვენ ის, რაც არავისთვის არ მიუცია ქვეყნად.

21 ხალხო ჩემო! შედით წმინდა მიწაზე, რომელიც ალლაჰმა თქვენთვის დაადგინა. და არ მოიქცეთ უკან , თორემ წაგებულნი იქნებით!“

22 მათ უთხრეს: ჰეი მუსა! უეჭველად, იქ აულაგმავი ხალხია და უეჭველად, ჩვენ ვერ შევალთ იქ, სანამ ისინი არ გამოვლენ იქიდან. და თუ გამოვლენ იქიდან, მაშინ, უეჭველად შევალთ ჩვენ.

23 უთხრა ორმა კაცმა, ღვთისმოშიშნი რომელნიც იყვნენ და მოჰმადლა ალლაჰმა წყალობა მათ: „გაილაშქრეთ მათზე კარიბჭით და როცა შეხვალთ იქიდან, უეჭველად, გამარჯვებულნი იქნებით. და გქონდეთ იმედი მხოლოდ ალლაჰის, თუკი თქვენ ხართ მორწმუნენი!“

24 უთხრეს: ჰეი მუსა! ჩვენ იქ არასოდეს შევალთ, სანამ იქ არიან ისინი. წადით და იომეთ შენ და შენმა ღმერთმა. ჩვენ კი აქ ვისხდებით!

25 შეევედრა : ღმერთო ჩემო! უეჭველად, მე არ მაქვს მეუფება გარდა ჩემი და ჩემი ძმისა . შენ განსაჯე ჩვენსა და ამ ურჩ ხალხს შორის!

26 მიუგო : „უეჭველად, ის მათთვის აკრძალული იქნება ორმოცი წელი. ისინი იხეტიალებენ დედამიწაზე. ხოლო შენ არ ინაღვლო ურჩი ხალხის გამო!

27 და ჭეშმარიტად, წაუკითხე შენ მაგათ ამბავი ადამის ორი ვაჟისა . ოდესღაც, მსხვერპლი შეწირეს ორივემ და შეწყნარებულ იქმნა ერთისაგან და არ იქნა შეწყნარებული მეორისაგან, და თქვა მან : „მე მოგკლავ შენ უსათუოდ!“ უპასუხა : „ალლაჰი მხოლოდ ღვთისმოშიშთაგან შეიწყნარებს.

28 ვფიცავ, თუ შენ მოსაკლავად აღმართავ ხელს ჩემზე, მე არ აღვმართავ ხელს შენს მოსაკლავად. უეჭველად, მე მეშინია ალლაჰისა, სამყაროთა ღმერთის,

29 ნამდვილად მსურს, რომ შენ აიღო ჩემი ცოდვა და ცოდვა შენიც , რათა იქმნა ცეცხლის ბინადართა შორის ". და : „ასეთია საზღაური უსამართლონისა".

30 ხოლო ვნებამ უბიძგა მას ძმის მოკვლისკენ, და მოკლა ის , და აღმოჩნდა წაგებულთა რიგებში.

31 შემდეგ წარუგზავნა ალლაჰმა ყორანი, რომელიც მიწას თხრიდა , რათა ეჩვენებინა მისთვის, როგორ დაემარხა ძმის ცხედარი. თქვა: „ვაი ჩემს თავს! ისიც არ შემიძლია ამ ყორნის მსგავსი ვიყო და დავმარხო ჩემი ძმის ცხედარი." და იქმნა იგი მონანიეთაგანი.

32 ამისთვის დავუწერეთ ისრაილის შვილთ, რომ ვინც მოჰკლას ადამიანი არა ადამიანის წილ და არა ქვეყანაზე უკეთურობის გასაწმენდად, თითქოსდა მთელი ხალხი ამოეწყვიტოს. და ვინც ადამიანს სიცოცხლეს შეუნარჩუნებს, თითქოსდა მთელი ხალხისთვის შეენარჩუნებინოს სიცოცხლე. ვფიცავ! ჩვენი შუამავალნი უკვე იყვნენ მათთან მისულნი ცხადი მტკიცებანით , მაგრამ ამის შემდგომაც, უეჭველად, ბევრი იმათგანი მაინც განაგრძობდა დედამიწაზე ზღვარგადასულობას .

33 უეჭველად, რომელნიც იბრძვიან ალლაჰისა და მისი შუამავლის წინააღმდეგ და ცდილობენ უკეთურება გაავრცელონ ქვეყნად , ისაა საზღაური, რომ მოკლულნი იქნან ისინი ან ძელზე გაკრულნი, ან ხელ-ფეხი სხვადასხვა მხრით მოკვეთილნი , ან ამ მიწა-წყლიდან გაძევებული . ასეთია დამცირება მათთვის ამქვეყნიური, ხოლო მძიმე სასჯელია საიქიოში.

34 გარდა მათი, რომელნიც იქამდე მოინანიებენ, სანამ თქვენ სძლევთ მათ . იცოდეთ, რომ ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია.

35 ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! გეშინოდეთ ალლაჰის, და ეძიებდეთ მასთან საშუალებას , და იბრძოლეთ მის გზაზე . ეგების გადარჩენილნი იქმნეთ თქვენ!

36 უეჭველად, რომელნიც ურწმუნონი არიან, იმათ რომ ყველაფერი, რაც რამ დედამიწაზეა და კიდევ ერთი იმდენი ჰქონოდათ, რათა მისით თავი გამოესყიდათ განკითხვის დღის ტანჯვისგან, არ შეიწყნარებოდა მათგან. და მათთვისაა მწარე სასჯელი.

37 სურთ, რომ გამოვიდნენ ცეცხლიდან, მაგრამ ვერ გამოვლენ იქიდან; და მათთვისაა ტანჯვა დაუსრულებელი.

38 და ქურდ კაცსა და ქურდ ქალს ორივეს ხელები მოჰკვეთეთ ალლაჰისგან საზღაურად რაც ჩაიდინეს, და (ხალხთათვის) სანიმუშოდ. ხოლო ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია.

39 ხოლო ვინც მოინანიებს ჩადენილი დანაშაულის შემდეგ და გამოასწორებს, უეჭველად, მიუტევებს ალლაჰი მას. უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია.

40 განა არ იცი, რომ ალლაჰისაა მეუფება ცათა და ქვეყნისა! დასჯის, ინებებს ვისაც, და შეიწყალებს, ინებებს ვისაც. და ალლაჰს ძალუძს ყველაფერი.

41 ო, შუამავალო! არ დამწუხრდე იმათ გამო, რომელნიც ურწმუნოებაში ეჯიბრებიან ერთმანეთს, მათგან რომელნიც პირით იტყვიან: ჩვენ ვიწამეთ, გულებს მათსას კი არ სწამთ ; და იმათგან, რომელნიც იუდეველნი არიან, მსმენელნი სიცრუისა, მსმენელნი სხვა ხალხისა, ვინც შენთან არ მოსულა ; ისინი სიტყვას

ამახინჯებენ , მის შემდეგ რაც ის იყო თავის ადგილზე, ამბობენ: თუ მოგეცათ თქვენ ეს , მაშ, აიღეთ იგი , და თუ არ მოგცემიათ ეს , მაშინ განერიდეთ ! და ვისი გამოცდაც ინებოს ალლაჰმა, მის დაცვას შენ ვერასდროს შეძლებ ალლაჰისგან. სწორედ ეგენი არიან, რომელთა გულების განწმენდაც ალლაჰის ნება არ არის. და მათთვისაა ამქვეყნად დამცირება, ხოლო იმქვეყნად მძიმე სასჯელი !

42 კარგი მსმენელნი სიცრუის, მჭამელნი აკრძალულის, თუკი შენთან მოვლენ , განსაჯე მათ შორის ან ზურგი აქციე მათ. და თუ შენ ზურგს შეაქცევ მათ, ვერანაირ ზიანს ვერ მოგაყენებენ. და თუ განსაჯე მათ შორის, განსაჯე სამართლიანად. უეჭველად, ალლაჰს უყვარს სამართლიანები.

43 და როგორ დაგაყენებენ შენ მსაჯულად, როცა თევრათი აქვთ მაგათ, მასშია მითითებანი ალლაჰისა! მერე კი ზურგს აქცევენ ამის შემდგომ და ეგენი არ არიან მორწმუნენი.

44 უეჭველად, ჩვენ ზემოვავლინეთ თევრათი, მასშია ჭეშმარიტი გზა და ნათელი, განსჯიან იმით შუამავალნი, რომელთაც ჰმორჩილეს, იუდეველნი და აგრეთვე რაბბანები და სწავლულნიც, რომელთაც დასაცავად ჰქონდათ მიბარებული ალლაჰის წიგნი და მოწმენი იყვნენ ამისა. ამიტომ ნუ გეშინიათ ადამიანების და გეშინოდეთ ჩემი; და არ გაყიდოთ ჩემი აიათები მცირე რამ ფასეულობაზე. და ვინც არ განსჯის იმით, რაც ალლაჰმა მოავლინა, სწორედ ეგენი არიან ურწმუნონი.

45 ჩვენ დავუწერეთ მასში : სული სულის წილ, და თვალი თვალის წილ, და ცხვირი ცხვირის წილ, და კბილი კბილის წილ, და ჭრილობები სამაგიეროა . ხოლო ვინც აპატიოს, ის თავისთვის ცოდვების გამოსყიდვაა. და ვინც ისე არ განსჯის, როგორც ეს ალლაჰმა ზეგარდმოავლინა, სწორედ ეგენი არიან უსამართლონი!

46 და ჩვენ წარვგზავნეთ ღისა ძე მარიამისა მათ კვალდაკვალ, დამმოწმებლად იმისა, რაც მასზე უწინ იყო თევრათში , და ჩვენ მივეცით მას ინჯილი , მასშია ჭეშმარიტი გზა და ნათელი, დასტურად იმისა, რაც მასზე უწინ იყო თევრათში ჭეშმარიტ გზად და შეგონებად ღვთისმოსავთათვის.

47 და განსაჯონ ინჯილის მფლობელებმა იმის მიხედვით, რაც ზეგარდმოავლინა ალლაჰმა მასში. და ვინც არ განსჯის ალლაჰის მოვლინებულის მიხედვით, სწორედ ეგენი ურჩნი არიან!

48 და ჩვენ შენდა გარდმოვავლინეთ წიგნი ჭეშმარიტებით, დასტურად იმისა, რაც მასზე უწინ იყო წიგნში, და დამცველად მისდა . მაშ, განსაჯე მათ შორის იმის მიხედვით, რაც ზემოავლინა ალლაჰმა , არ განუდგე შენზე ბოძებულ ჭეშმარიტებას და არ აჰყვე მათ სურვილებს . თითოეულ თქვენგანს ჩვენ დავუდგინეთ კანონი და გზა . და რომ ენება ალლაჰს, ერთ თემად გქმნიდათ თქვენ . მაგრამ (დაგყოთ) იმისთვის რომ გამოეცადეთ იმით, რაც გიბოძათ. მაშ, შეეჯიბრეთ ერთმანეთს კეთილი საქმეების კეთებაში. ყველანი ალლაჰთან მიბრუნდებით და იგი გაცნობებს იმას, რაზეც გქონდათ უთანხმოება.

49 და განსაჯე მათ შორის იმით, რაც ალლაჰმა გარდმოგივლინა და არ აჰყვე მათ სურვილებს. სიფრთხილე გმართებს მათთან, რომ იმის ნაწილისგან არ გაცდუნონ, რაც ზემოგივლინა ალლაჰმა. თუ პირი იბრუნეს, იცოდე, რომ ალლაჰი აწევს სასჯელს ზოგიერთ მათგანს მათივე ცოდვებიდან გამომდინარე. და უეჭველად, ადამიანთა უმეტესნი ურჩნი არიან.

50 განა მათ უმეცრების დროინდელი მსაჯულება სურთ? ალლაჰზე უკეთესად განა ვინ განსჯის იმ ხალხთათვის, რომელთაც მტკიცედ სჯერათ?!

51 ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! იუდეველნი და ქრისტიანნი არ აიყვანოთ მეგობრებად. ისინი მხოლოდ ერთმანეთის მეგობრები არიან. და რომელი თქვენგანიც გადაიხრება მათკენ, უეჭველად, ის იმათგანია. უეჭველად, ალლაჰი ჭეშმარიტ გზას არ დაადგენს ცოდვილ ხალხს!

52 მაშ, დაინახავ შენ, რომელთაც სენი უზით გულებში მათკენ მიისწრაფვიან თავის მართლებით: გვეშინია, ბედუკუღმართობა არ გვეწვიოს. ეგებ გამარჯვება მოავლინოს ალლაჰმა ან რაიმე გადაწყვეტილება თავისი, და მაშინ სინანულს მიეცემიან იმის გამო, რაც გულში ჰქონდათ დაფარული!

53 და რომელთაც ირწმუნეს, ამბობენ: განა ეგენი არ არიან, რომელნიც ალლაჰზე იფიცებდნენ მოწიწებით, რომ ისინი, უეჭველად, თქვენთან იქნებოდნენ? ფუჭი იქმნა საქმენი მათნი და წაგებულ იქმნენ ისინი.

54 ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! თუ განუდგეს თქვენგან ვინმე თავის რწმენას, ალლაჰი შეცვლის ხალხით, რომელნიც ეყვარება მას და რომელთაც ეყვარებათ იგი, თავმდაბალნი მორწმუნეთა წინაშე, მკაცრნი ურწმუნოთა წინაშე, იბრძოლებენ ისინი ალლაჰის გზაზე და არ შეუშინდებიან გაკიცხვას გამკიცხველისას . ესაა მადლი ალლაჰისა, უბოძებს, ინებებს ვისაც, და ალლაჰი ყოვლისმომცველია, ყოვლისმცოდნეა.

55 თქვენი მეგობარი მხოლოდ ალლაჰი და მისი შუამავალია, და მორწმუნენი, რომლებიც ლოცვას აღავლენენ, ზექათს გასცემენ და ისინი ქედმოხრილნი არიან;

56 და ვინც ალლაჰს და მის შუამავალს ირჩევს მეგობრად და რომელთაც ირწმუნეს. უეჭველად, ალლაჰის მიმდევარნი გამარჯვებულნი არიან.

57 ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! მეგობრად არ აირჩიოთ, რომელთაც თქვენი რწმენა მასხრად და აბუჩად აუგდიათ, იმათგან, ვისაც თქვენ უწინ მიეცა წიგნი, და არცა ურწმუნონი , და გეშინოდეთ ალლაჰისა, თუ ხართ მორწმუნენი თქვენ!

58 და როცა ლოცვისკენ მოუწოდებთ თქვენ, ეგენი ამას გასცინიან და ამასხარავებენ. ეს იმიტომ, რომ ეგენი არიან ხალხი, რომელნიც არ შეიგნებენ.

59 უთხარი შენ: ჰეი, ღვთიური წიგნის ხალხნო! ნუთუ მხოლოდ იმიტომ გძულვართ, რომ ალლაჰი ვიწამეთ და ის, რაც ზემოგვევლინა ჩვენ, და ის, რაც ზემოვლენილა უწინ. უეჭველად, თქვენგან უმეტესი ჭეშმარიტებას ამცდარია.

60 უთხარი შენ: გინდა გამცნოთ ამაზე უარესი სასჯელი ალლაჰისგან? ვინც დაწყევლა ალლაჰმა და რისხვა აწვნია მისდა და აქცია ღორებად და მაიმუნებად, და ვინც ტაღუთს ემსახურებოდა, ყველაზე უარესი ადგილის მფლობელნი არიან და ყველაზე უფრო ამცდარნი არიან სწორ გზას!

61 და როცა ისინი თქვენთან მოვიდნენ , თქვეს: ვირწმუნეთ ჩვენ. მაგრამ ისინი ურწმუნოებით შემოვიდნენ და ნამდვილად გავიდნენ იმით . ხოლო ალლაჰი უკეთ უწყის, რასაც მალავენ ისინი.

62 მაშ დაინახავ შენ მათგან უმეტესს , როგორ ეჯიბრებიან ერთმანეთს, ცოდვასა და მტრობაში და აკრძალულის ჭამაში. რაოდენ ცუდია ის, რასაც აკეთებენ ეგენი!

63 რატომ არ უკრძალავენ მათ რაბბანები და სწავლულნი ავსიტყვაობას , და აკრძალულის ჭამას? რაოდენ ცუდია ის, რასაც აკეთებენ ეგენი.

64 და თქვეს იუდეველებმა: „შეკრული აქვს ალლაჰს ხელი." მათაც შეეკრათ ხელები და წყეულიც არიან იმისათვის, რაცა თქვეს. პირიქით, გაშლილია ორივე ხელი მისი , გასცემს იგი, ინებებს როგორც. და ბევრ მათგანს დიახაც გაუზრდის ურჩობასა და ურწმუნოებას ის, რაც შენ ზემოგევლინა შენი ღმერთისგან. ხოლო ჩვენ მტრობა და სიძულვილი ჩავაგდეთ მათ შორის წარღვნის დღემდე, და ყოველთვის როცა ომისთვის ცეცხლს აანთებენ ეგენი, ჩააქრობს ალლაჰი. და არეულობას ესწრაფვიან დედამიწააზე , ხოლო არ უყვარს ალლაჰს არეულობის მთესველნი!

65 და რომ ერწმუნათ ღვთიური წიგნის მფლობელთ და ჰქონოდათ შიში , ჩვენ მივუტევებდით მათ ცოდვებს და შევიყვანდით ნეტარ სამოთხეებში.

66 მათ რომ ემოქმედათ თევრათითა და ინჯილით და რაც ზემოევლინა მათ მათი ღმერთისგან, დიახაც, ისაზრდოებდნენ იმით, რაც მათ ზემოთაა და მათ ქვემოთაა. არის მათ შორის თემი, ზომიერების დამცავი, მაგრამ ცუდია ის, რასაც უმეტესობა სჩადის.

67 ო, შუამავალო! აუწყე , რაც ზემოგევლინა შენ შენი ღმერთისგან. და თუ ამას არ იქმ , მაშინ მისი წერილი სრულყოფილად არ გადაგიცემია. ხოლო ალლაჰი დაგიფარავს იმ ადამიანებისგან. უეჭველად, ალლაჰი ურწმუნო ხალხს არ დაადგენს ჭეშმარიტ გზას!

68 უთხარი შენ: ჰეი, ღვთიური წიგნის მფლობელნო! დასაყრდენი არ გაგაჩნიათ, სანამ თევრათს და ინჯილს არ დაიცავთ და იმას, რაც თქვენი ღმერთისგან ზემოგევლინათ." და ბევრს მათგან მართლაც გაუმრავლებს ურჩობასა და ურწმუნოებას ის, რაც ზემოგევლინა შენი ღმერთისგან, ხოლო ურწმუნო ხალხის გამო გული არ დაგწყდეს შენ!

69 უეჭველად, რომელთაც ირწმუნეს, და რომელნიც იყვნენ იუდეველნი, საბიელნი და ქრისტიანნი, ვინც ირწმუნა ალლაჰი და დღე უკანასკნელი, ჰქმნა სიკეთე, არ ექნებათ არაფრის შიში და არც სადარდებელი!

70 აკი, ავიღეთ აღთქმა ისრაილის ძეთაგან და წარვგზავნეთ მათთან შუამავალნი. ყოველთვის, როცა ისეთ რასმეს მიუტანდათ შუამავალი, რაც არ მოსწონდათ მათ, ერთი ნაწილი ცრუს აცხადებდნენ, ხოლო მეორე ნაწილი კლავდნენ მათ.

71 და ფიქრობდნენ, რომ სასჯელი არ იქნებოდა , დაბრმავდნენ და დაყრუვდნენ ისინი. ალლაჰმა შეუნდო მათ, მერე კვლავ დაბრმავდნენ და დაყრუვდნენ მრავალნი მათგან. ხოლო ალლაჰი ხედავს, რასაც აკეთებენ ისინი!

72 ვფიცავ, ურწმუნონი არიან, რომელთაც თქვეს: უეჭველად, ალლაჰია მესიჰი, შვილი მარიამისა; და თქვა მესიჰმა: ისრაილის შვილნო, თაყვანი ეცით ალლაჰს, ჩემს ღმერთსა და თქვენს ღმერთს. უეჭველად, ვინც ალლაჰს თანაზიარს(შირქი გააკეთონ) გაუხდის, იმას აუკრძალა ალლაჰმა სამოთხე და მისი თავშესაფარი ცეცხლია. და არ ეყოლებათ უსამართლონთ შემწენი.

73 ვფიცავ! ურწმუნონი არიან, რომელთაც თქვეს: უეჭველად, ალლაჰი სამთაგან მესამეა . და არ არის ღმერთი, გარდა ერთი ღმერთისა. და თუ ისინი არ მოიშლიან იმას, რასაც ამბობენ, უთუოდ მწარე სასჯელი შეეხებათ მათ, რომელთაც არ ირწმუნეს!

74 განა არ სურთ პატიება და შენდობა შესთხოვონ ალლაჰს?! და ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია.

75 მესიჰი, მარიამის ძე, მხოლოდ შუამავალია, განვლეს უკვე შუამავალთა მასზე უწინ. ხოლო დედა მისი სიმართლისმთქმელი ქალი იყო. ორივე მათგანი საჭმელს მიირთმევდა . შეხედე, როგორ ვუმარტავთ ხალხს აიათებს , და შეხედე, როგორ აქცევენ ზურგს!

76 უთხარი შენ: განა ალლაჰის გარდა იმას ეთაყვანებით თქვენ, რასაც არ შეუძლია თქვენთვის არც სიავისა და არც სიკეთის მოტანა? და ალლაჰი ყოვლისმსმენია, ყოვლისმცოდნეა იგი.

77 უთხარი შენ: ჰეი, ღვთიური წიგნის მფლობელნო! ზღვარს ნუ გადახვალთ თქვენს რწმენაში ჭეშმარიტების წინააღმდეგ და ნუ აყვებით იმ ხალხის სურვილებს, ვინც თქვენს უწინ აცდა ჭეშმარიტებას და სხვა ბევრიც შეიყვანა შეცდომაში, და გადამცდარა სწორ გზას.

78 ურწმუნონი, რომელნიც არიან ისრაილის შვილთა შორის, დაწყევლილი არიან დავუდის და ღისას, მარიამის შვილის პირით. ეს იმისათვის, რომ ურჩნი იყვნენ და ზღვარს გადადიოდნენ,

79 ისინი არ უკრძალავდნენ ერთმანეთს ცუდ საქმიანობას. რაოდენ საზიზღრობაა ის, რასაც ისინი სჩადიოდნენ!

80 დაინახავ შენ : მათგან უმეტესი მეგობრად აიყვანს, რომელნიც ურწმუნონი არიან. რაოდენ ცუდია ის, რაც მათ საკუთარი თავისთვის წაიმძღვარეს, და რომ ალლაჰი განურისხდა მათ და ტანჯვაში დარჩებიან ეგენი სამუდამოდ.

81 მათ რომ ერწმუნათ ალლაჰი და შუამავალი და რაც გარდმოევლინა მას, ხომ არ აიყვანდნენ მეგობრებად მათ. მაგრამ გზასამცდარია მათგან უმეტესი.

82 უეჭველად, სიძულვილში იმათ მიმართ, რომელთაც ირწმუნეს, ყველაზე მკაცრთ შენ იუდეველებს და წარმართებს იხილავ. და სიყვარულში იმათ მიმართ, რომელთაც ირწმუნეს, ყველაზე ახლობელთ შენ იმათ იხილავ, რომელნიც იტყვიან: „ჩვენ ვართ ქრისტიანნი". ეს იმიტომ, რომ მღვდლები და ბერებია მათ შორის, და არ ამპარტავნებენ ისინი.

83 როცა გაიგონებენ ისინი შუამავალზე ზემოვლინებულს , დაინახავ მათ თვალებს მოჩქეფარე ცრემლით იმის გამო, რომ შეიმეცნეს ჭეშმარიტება. ევედრებიან ისინი: ღმერთო ჩვენო! ვირწმუნეთ ჩვენ და ჩვენ ჩაგვწერე მოწმეთა რიგებში;

84 და რად აღარ უნდა ვიწამოთ ალლაჰი და ის, რაც ჭეშმარიტებისგან გვებოძა? და ჩვენ გვსურს, რომ შეგვიყვანოს ღმერთმა ჩვენმა მორწმუნე ხალხის რიგებში!

85 და იმისთვის, რაც თქვეს მათ ალლაჰი დაასაჩუქრებს სამოთხეებით, სადაც ძირს მდინარეები მოედინება. იქ დარჩებიან სამუდამოდ. ესაა კეთილისმთესველნის საზღაური.

86 და რომელთაც არ ირწმუნეს და ცრუდ ჩათვალეს ჩვენი აიათები, ეგენი არიან ჯოჯოხეთის ბინადარნი.

87 ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! არ აიკრძალოთ სიამენი, რომელზეც ალლაჰმა ნება მოგცათ თქვენ, მაგრამ არ გადახვიდეთ ზღვარს. უეჭველად, ალლაჰს არ უყვარს ზღვარგადასულნი.

88 და ჭამეთ რაც რამ გიბოძათ ალლაჰმა ნებადართული და საამო. გეშინოდეთ ალლაჰისა, რომლისაცა მოწამენი ხართ თქვენ!

89 ალლაჰი თქვენ ფიცში ფუჭსიტყვაობისათვის არ განგსჯით, მაგრამ განგსჯით იმისათვის, რასაც ფიცში აღუთქვამთ . და მისი გამოსასყიდი ათი უპოვრის დაპურებაა საშუალოდ, რითაც საკუთარ ოჯახს კვებავთ , ან მათი შემოსვა, ან ერთი მონის გათავისუფლება. და ვისაც არ მოენახება , მაშინ სამი დღის მარხულობა. ესაა გამოსყიდვა თქვენი ფიცისა, როცა გატეხთ. და დაიცავით თქვენი დაფიცება! ამგვარად განგიმარტავს ალლაჰი თავის აიათებს, ეგების მადლიერნი იქმნეთ თქვენ!

90 ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ალკოჰოლური სასმელი , აზარტული თამაშები , კერპები და ისრებით მკითხაობა ეშმაკისეული სისაძაგლენია. განერიდეთ ამას , ეგების ნეტარნი იქმნეთ თქვენ!

91 უეჭველად, ეშმაკს სურს მტრობისა და სიძულვილის ჩამოგდება თქვენს შორის ალკოჰოლური სასმელითა და აზარტული თამაშებით. ამით უნდა მოგაცდინოს თქვენ ალლაჰის ხსენებასა და ლოცვას. უკვე თავი ანებეთ არა ?!

92 და მორჩილ იყავით ალლაჰისა, და მორჩილ იყავით შუამავლისა და გამოიჩინეთ სიფრთხილე . ხოლო თუ პირს იბრუნებთ, იცოდეთ, რომ ჩვენი შუამავლის ვალი მხოლოდ აშკარა უწყების გადმოცემაა.

93 რომელთაც ირწმუნეს და კეთილი საქმე აკეთეს, არ არის მათდა ცოდვა იმისათვის, რაც უჭამიათ ; თუკი მოერიდნენ , იწამეს და ჰქმნეს კეთილი; მერე მოერიდნენ და იწამეს ; მერე მოერიდნენ და იქცევიან პატიოსნად . და ალლაჰს უყვარს კეთილისმქმნელნი !

94 ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ალლაჰი, უეჭველად, გამოგცდით რაიმე ნანადირევით, რომელსაც მოიპოვებთ თქვენი ხელებითა და თქვენი შუბებით, რათა გამოაშკარავოს ალლაჰმა, ვის ეშინია მისი ფარულადაც . და ამის მერე ვინც ზღვარს გადავა, მისთვისაა მწარე სასჯელი.

95 ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! არ მოჰკლათ ნადირი, როცა თქვენ ხართ იჰრამში შემოსილი. და რომელი თქვენგანიც მოკლავს მას განზრახ, სამაგიეროა შინაური ცხოველით, მისი შესაბამისი, რაც მოჰკლა. თქვენგან ორმა მართალმა კაცმა განსაჯოს ეს საქმე და შერჩეული საქონელი გაიგზავნოს ქააბასთან; ან გამოსასყიდია უპოვრების დაპურებით; ან ამის სანაცვლოდ იმარხულოს, რათა იგემოს საკუთარი საქციელის სიმძიმე. ალლაჰმა შეუნდო, რაც მოხდა ადრე, ხოლო ვინც დაუბრუნდება, ალლაჰი შურს იძიებს მასზე. და ალლაჰი ძლევამოსილია, შურისმგებელია!

96 ნებადართულია თქვენთვის ნანადირევი ზღვისა და მირთმევა მისი; სარგებლად თქვენთვის და მგზავრთათვის. და აიკრძალა თქვენდა ნანადირევი ხმელეთისა, სანამ იჰრამში იმყოფებით. გეშინოდეთ ალლაჰისა, რომელთა წინაშეც შეკრებილ უნდა იქმნეთ!

97 ალლაჰმა ქააბა, სახლი ნაკრძალი (წმინდა), თვე ნაკრძალი, და შესაწირი ცხოველი და აქლემები სამკაულებშებმული ადამიანთა არსებობისთვის დაადგინა. ეს იმისთვის, რომ იცოდეთ, ალლაჰი უწყის, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა; და რომ ალლაჰი ყოვლისმცოდნეა.

98    იცოდეთ, რომ ალლაჰი მკაცრსასჯელიანია. და რომ ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია!

99    შუამავლის ვალია მხოლოდ უწყების გადმოცემა. და ალლაჰი უწყის რას ამხელთ და რას მალავთ თქვენ!

100    უთხარი შენ: „ცუდი კარგს ვერ გაუტოლდება, თუნდაც ცუდის სიჭარბე გაკვირვებდეს". ამიტომ გეშინოდეთ ალლაჰის, გონიერნო, ეგების ნეტარ იქმნეთ თქვენ!

101    ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! არ იკითხოთ ისეთი რამ, რომ განგეცხადოთ - დაგამწუხრებთ. და თუ იკითხავთ მაშინ, როცა ყურანი ზედარდმოდის, განგეცხადებათ თქვენ. ალლაჰმა მოგიტევათ რის შესახებაც მოიკითხეთ. და ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია.

102    თქვენამდეც უკითხავთ ხალხს ეგ. მერე ურწმუნო გამხდარან ამით.

103    არ დაუკანონებია ალლაჰს ბაჰირა , არც საიბა , არც ვასილა და არცა ჰამი . მაგრამ რომელნიც ურწმუნონი იყვნენ, იგონებენ ალლაჰზე სიცრუეს, და მათგან უმეტესი ვერ აცნობიერებს.

104    როცა მათ ეუბნებიან: მოდით იმაზე, რაც ალლაჰმა ზეგარდმოავლინა და შუამავალთან, პასუხობენ: ჩვენ ისიც გვყოფნის, რაც ვპოვეთ ჩვენს მამებთან . მაგრამ ხომ შეიძლებოდა მათ მამებს არაფერი სცოდნოდათ და ყოფილიყვნენ არასწორ გზაზე?

105    ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! მხოლოდ თქვენ თავზე აგებთ პასუხს. ზიანს ვერ მოგაყენებს, ვინც ამცდარია ჭეშმარიტებას, თუკი თქვენ ადგახართ სწორ გზას. თქვენ, ყველანი ალლაჰთან მიიქცევით. მაშინ გაცნობებს თქვენ იგი, რასაც სჩადიოდით.

106    ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! თქვენგან ორი მოწმე შეარჩიეთ, თუკი სიკვდილის პირას შეიქმნებით. ორმა მართალმა დაამოწმოს თქვენი უკანასკნელი ნება ან ორმა გარეშეთაგანმა, თუკი სიკვდილი მოგზაურობისას გეწევათ. თუ ეჭვი რამ შეგეპაროთ ლოცვის აღვლენის მერე , დააყოვნეთ ისინი და დაიფიცონ ალლაჰის წინაშე: „არ გავყიდით ამას არავითარ ფასად, თუნდ ეს ეხებოდეს ახლო ნათესავს და არ დავმალავთ მოწმეობას ალლაჰისას. მაშინ უთუოდ ცოდვილნი ვიყოთ ჩვენ"!

107    და თუ აღმოჩნდა , რომ ცოდვა ჰქონდათ ჩადენილი ამათ, მაშინ მათი ადგილი სხვა ორმა დაიკავოს, ახლობელმა იმათგან, ვისაც უფლება აქვს, და დაიფიცონ ალლაჰის წინაშე: „ჩვენი მოწმეობა უფრო ჭეშმარიტია, ვიდრე იმათი მოწმეობა; ჩვენ არ გადავალთ ზღვარს, მაშინ უთუოდ ცოდვილნი ვიქნეთ ჩვენ"!

108    უმჯობესია, რომ გასწიონ სწორად მოწმეობა, ანდა შიში ჰქონდეთ, რომ უარყოფილ არ იქმნეს მათი ფიცები დაფიცების შემდეგ. და გეშინოდეთ ალლაჰისა და ისმინეთ, ალლაჰი არ დაადგენს გზასამცდარ ხალხს ჭეშმარიტ გზაზე!

109    იმ დღე, როცა ალლაჰი თავის შუამავლებს შეკრებს და ჰკითხავს: „რა გიპასუხეს თქვენ"? მიუგებენ ისინი: „არაფერი ვიცით ჩვენ. უეჭველად, შენ იცი ის, რაც დაფარულია".

110    აკი, უთხრა ალლაჰმა: „ო, მარიამის შვილო ღისა! გაიხსენე ჩემი წყალობა შენზე და დედაშენზე, ოდეს გაგაძლიერე სიწმინდის სულით , რათა დალაპარაკებოდი ხალხს აკვნიდან და ზრდასრულიც; აჰა, შეგასწავლე შენ წიგნი და სიბრძნე, თევრათი

და ინჯილი; ოდეს ჩემის ნებით მიწისგან გამოძერწე ჩიტის ქანდაკება, შთაბერე მასში და იგი ჩემსა ნებითვე ფრინველად გადაიქცა ; და როცა კურნავდი ბრმებსა და კეთროვნებს და როცა სიცოცხლეს უბრუნებდი მკვდრებს ჩემი ნებით. გაიხსენე, როგორ მივაქციე შენგან ისრაილის შვილნი, როცა მიხვედი მათთან ცხადი მტკიცებებით და რომელნიც ურწმუნო იყვნენ, მათგან თქვეს: „სხვა არაფერია ეს, თუ არა აშკარა გრძნეულება“!

111 და როცა შევაგონე მოწაფეებს, რომ მირწმუნონ მე და ჩემი შუამავალი, მათ თქვეს: „ვირწმუნეთ! და დაგვიმოწმე, რომ ვართ ჩვენ მუსლიმნი“.

112 და როცა მოწაფეებმა ჰკითხეს მარიამის შვილ ღისას, „შეუძლია შენს ღმერთს, რომ გარდმოავლინოს ზეციდან ჩვენდა სუფრა“? მიუგო: „გეშინოდეთ ალლაჰის, თუკი ხართ მორწმუნენი“!

113 მიუგეს მათ: „გვსურს მივირთვათ მისგან, რათა ვიჯეროთ ჩვენი გულები და ვიცოდეთ, რომ რაც გვაუწყე, სიმართლეა, და ვიყოთ მოწმენი ამისა“.

114 შეევედრა ღისა, შვილი მარიამისა: „ღმერთო ჩემო! გარდმოგვივლინე ზეციდან ჩვენდა სუფრა, იყოს ჩვენთვის დღესასწაული, პირველისათვის ჩვენგან და უკანასკნელისათვის ჩვენგან და სასწაულად შენგან. მოგვმადლე, რამეთუ შენა ხარ საუკეთესო სარჩოს მომმადლებელი“!

115 ალლაჰმა უთხრა: „უეჭველად, მე ზეგარდმოვავლენ თქვენდა მას. მაგრამ ვინც ამის შემდგომ ურწმუნო დარჩება თქვენ შორის, მას დავსჯი სასჯელით, რომლის მსგავსით ჯერ არავინ დამისჯია სამყაროში“!

116 და უთხრა ალლაჰმა: „ჰეი, ღისა, მარიამის შვილო, განა შენ უთხარი ხალხს, დაგვადგინეთ მე და დედაჩემი ორ ღმერთად, ალლაჰის გარდა?“ მიუგო: „დიდება შენდა! როგორ ვიტყოდი იმას, რაც არ ვიცი. მე რომ ეს მეთქვა, შენ გეცოდინებოდა. შენ უწყი იმას, რაც ჩემშია, მე კი არ ვიცი ის, რაც შენშია. უეჭველად, შენ ის ხარ, ვინც უწყის დაფარული.

117 არაფერი მითქვამს მათთვის, გარდა ალლაჰის თაყვანისცემისა, ჩემი ღმერთისა და თქვენი ღმერთისა. და მე ვიყავი მოწმე მათდა, სანამ მათთან ვიყავი. ხოლო როცა მიმიბარე, შენ იყავ მათი მეთვალყურე. და შენ ხარ ყოვლისმოწმე.

118 და თუ მათ დასჯი, ეჭვი არ არსებობს, რომ ისინი შენი მსახურნი არიან. და თუ მიუტევებ მათ, ეჭვი არ არსებობს, რომ შენა ხარ ძლევამოსილი, ბრძენი“!

119 ბრძანა ალლაჰმა: „ეს არის დღე, როცა მართალთ სარგებელს მოუტანს მათი სიმართლე. მათთვისაა სამოთხენი, სადაც ძირს მდინარეები მოედინა. და იქ დარჩებიან სამუდამოდ. ალლაჰი კმაყოფილია მათი და მისით კმაყოფილი არიან ისინი. ესაა ნეტარება უდიდესი!

120 ალლაჰისაა მეუფება ცათა და ქვეყნისა და იმის, რაც მათ შორისაა. და მას ძალუძს ყველაფერი!“

სურა 6

„ენღამ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 დიდება ალლაჰს, რომელმაც გააჩინა ცანი და დედამიწა , და დაადგინა ბნელნი და ნათელი. მერე თავიანთ ღმერთს თანასწორს უტოლებენ , რომელთაც არ ირწმუნეს.

2 იგია, რომელმაც გაგაჩინათ თქვენ ტალახისგან, მერე დააწესა ვადა და მასთანაა ვადა განსაზღვრული . და თქვენ კიდევ ეჭვი გეპარებათ ?!

3 და იგია ალლაჰი ცათა შინა და ქვეყანასა ზედა, უწყის რასაც ფარავთ და რასაც აცხადებთ თქვენ , და უწყის რასაც იხვეჭავთ.

4 და მათ ერთი აიათიც არ მოვლენიათ თავიანთი ღმერთისგან, რომ მათ მისდა სახე არ შეექციათ.

5 ამრიგად, როცა მათ მოუვიდათ ჭეშმარიტება , ცრუდ ჩათვალეს. სულ მალე მოუვათ ამბები , რასაც გასცინოდნენ ისინი.

6 განა ვერ ხედავენ რამდენი თაობა გავანადგურეთ მაგათ უწინ? მათ მივეცით ისეთი ძალაუფლება დედამიწაზე, როგორიც არ მოგვიცია თქვენთვის. და ჩვენ მოვავლინეთ ზეციდან მათდა უხვად წვიმა და დავადგინეთ მათ ქვემოთ მომდინარე მდინარეები. მაგრამ გავანადგურეთ ისინი თავიანთი ცოდვების გამო და მოვიყვანეთ სხვა თაობა მათ შემდგომ.

7 და რომ შენდა გარდმოგვევლინა წიგნი გრაგნილზე და თავიანთი ხელით შეხებოდნენ ეგენი მას, უეჭველად, იტყოდნენ რომელთაც უარყვეს, ეს მხოლოდ აშკარა ჯადოსნობაა!

8 და თქვეს მათ: ანგელოზი რომ ზემოვლენოდა მას ? „ხოლო ანგელოზი რომ მოგვევლინა , უთუოდ აღსრულდებოდა საქმე , შემდეგ მათ არ მიეცემოდათ გადავადება “!

9 და რომ ანგელოზი დაგვედგინა შუამავლად, მას ადამიანის სახით მოვავლენდით და უთუოდ ბუნდოვანს გავუხდიდით, რასაც ბუნდოვანს ხდიან ეგენი.

10 ვფიცავ! შენამდე უკვე შუამავალნი აიგდეს მასხრად, და რომელნიც მასხრად იგდებდნენ, თავს დაატყდათ იგი , რასაც იგდებდნენ.

11 უთხარი: წადით, მოიარეთ ქვეყანა და შემდეგ ნახეთ თუ როგორი იყო აღსასრული ცრუდ შემრაცხველნისა.

12 ჰკითხე: ვისია ის, რაც ცათა შინაა და ქვეყანასა ზედა? უპასუხე: ალლაჰისაა. დაწერა მან თავის თავზე მწყალობლობა. უეჭველად, ის შეგკრებთ თქვენ აღდგომის დღეს, რაშიც ეჭვი არ არსებობს. და რომელნიც საკუთარ სულს ავნებენ, სწორედ ეგენი არ არიან მორწმუნენი.

13 და მისია ყველაფერი, რაც ღამეში და დღეშია. და იგი ყოვლისმსმენია, ყოვლისმცოდნეა.

14 უთხარი შენ: განა მეგობრად ავირჩევ ვინმეს, გარდა ალლაჰისა, ცათა და ქვეყნის გამჩენისა? იგია დამპურებელი, მაგრამ თავად არ საჭიროებს მას. უთხარი: უეჭველად, მე მებრძანა ვიყო პირველი იმათგან, ვინც ჰმორჩილა და არ ვიყო წარმართთაგანი.

15 უთხარი: უეჭველად, მე მეშინია დიდი დღის სასჯელის, თუკი ვეურჩები ჩემს ღმერთს.

16 ვინც ამ დღეს თავს დააღწევს მისგან , მაშ, შეწყალებულ იქმნა იგი. და სწორედ ესაა აშკარა გადარჩენა!

17 და თუ უბედურება დაგატეხოს ალლაჰმა, ამისაგან დამხსნელი არავინაა, გარეშე მისა. და თუ სიკეთეს მოგაწევს, სწორედ იგი ყოვლისშემძლეა.

18 და ძლევამოსილია იგი თავის მსახურებზე. და ბრძენია, ყოვლისმცოდნეა.

19 ჰკითხე შენ: „რა არის ყველაზე დიდი მოწმეობა?" უპასუხე: „ალლაჰია მოწმე ჩემსა და თქვენს შორის, და შთამეგონა მე ეს ყურანი, რათა შეგაგონოთ ამით თქვენ და იგინიც, რომელთაც მისწვდება . როგორღა ამოწმებთ თქვენ, რომ ალლაჰთან ერთად სხვა ღმერთები არიან?" მიუგე: „არ ვამოწმებ!" უთხარი შენ: „მხოლოდ იგია ღმერთი ერთი, და უეჭველად, შორსა ვარ იმისგან, რასაც უთანაზიარებთ თქვენ"!

20 რომელთაც ჩვენ ვუბოძეთ წიგნი, იცნობენ მას , როგორც იცნობენ საკუთარ შვილებს. რომელთაც საკუთარ თავს ავნეს, არ ირწმუნებენ ეგენი.

21 და ვინ არის იმაზე უსამართლო, ვინც ალლაჰზე სიცრუეს იგონებს ან უარყოფს მის აიათებს. უეჭველად იგი, უსამართლონს არა ჰქმნის წარმატებულს!

22 და იმ დღეს შევკრებთ ყველა იმათგანს და რომელნიც ალლაჰს თანაზიარს უჩენდნენ მათ ვეტყვით: „სად არიან ეგ თქვენი თანაზიარნი, რომელთაც თქვენვე იგონებდით"?

23 მერე რაღა საბოდიშო უნდა გამონახონ, თუ არა სთქვან: ვფიცავთ ალლაჰსა, ღმერთსა ჩვენსა, ჩვენ არ ვყოფილვართ წარმართნი!

24 შეხედე როგორ იტყუებენ თავს და როგორ დაიფარა მათგან ის, რასაც იგონებდნენ.

25 და მათ შორის ისეთებიც არიან, რომ მოდიან მოსასმენად შენთან . და ჩვენ საბურველი დავადეთ მაგათ გულებს , რათა ვერ გაიგონ ის, და სიყრუე მათ ყურებში. და რომც დაინახონ ყველა სასწაული, მაინც არ იწამებენ ეგენი მას; მაშინაც, თუკი მოვიდნენ შენთან, დავას დაგიწყებენ. ისინი იტყვიან, რომელთაც უარყვეს: „სხვა არაფერია ეს, თუ არა ზღაპრები პირველყოფილთა.

26 და ისინი აბრკოლებენ მისგან სხვებს და თავადაც შორდებიან მას . მაგრამ ამით მხოლოდ თავს იღუპავენ ეგენი და ვერც კი გრძნობენ ამას!

27 და ნეტავი განახა ეგენი , როცა წარსდგებიან ცეცხლის წინაშე, მაშინ იტყვიან: ეგებ მოვქცეულიყავით უკან და აღარ შევრაცხავდით სიცრუედ ჩვენი ღმერთის აიათებს და ვიქნებოდით მორწმუნეთაგანი!

28 არა, ის განეცხადათ მაგათ, რასაც ადრე მალავდნენ. და თუნდაც რომ დააბრუნონ, მაინც იმას დაუბრუნდებოდნენ, რაც აკრძალული ჰქონდათ. და უეჭველად, ნამდვილი ცრუპენტელები არიან ეგენი.

29 და თქვეს: ჩვენი ცხოვრება მხოლოდ ამქვეყნიურით შემოიფარგლება და არ ვიქნებით ჩვენ აღმოცენებული.

30 და ნეტავ განახა ეგენი, როცა წარსდგებიან თავიანთი ღმერთის წინაშე, იგი ეტყვის : „განა ეს არ არის ჭეშმარიტება "? თქვეს: დიახ, ვფიცავთ ჩვენს ღმერთს! ეტყვის: მაშ, იგემეთ სასჯელი იმისთვის, რასაც უარყავდით თქვენ !

31 წაწყმედილნი არიან, რომელნიც ალლაჰთან წარსდგომას სიცრუედ მიიჩნევდნენ , ხოლო როცა უეცრად ჟამი დაუდგათ , თქვეს: ვაი ჩვენდა, რომ ზღვარს გადავედით იქ . და ისინი იტვირთავენ ზურგზე თავიანთ ცოდვებს. და რა საზიზღარია, რასაც იტვირთავენ!

32 და არაფერია ამქვეყნიური ცხოვრება თუ არა თამაში და გართობა. და იმქვეყნიური ცხოვრება , უთუოდ, უკეთესია მათთვის, რომელნიც იყვნენ მოკრძალებულნი. განა კიდევ არ მოეგებით გონს?

33 ჩვენ კარგად ვუწყით, რომ რასაც ეგენი ამბობენ, ნამდვილად განიცდი . მაგრამ სინამდვილეში შენ კი არ გრაცხენ ცრუდ ეგენი, არამედ ცოდვილნი ალლაჰის აიათებს განზრახ უარყოფენ.

34 და ვფიცავ, რომ შენამდეც ცრუდ მიჩნეული იქმნენ შუამავალნი . მაგრამ მათ მოითმინეს ის, რომ ცრუდ ირაცხებოდნენ და იდევნებოდნენ, ვიდრე ჩვენი შეწევნა არ მიუვიდათ. და ვერავინ შეცვლის ალლაჰის სიტყვებს . და უკვე მოვიდა შენთან ამბავი შუამავალთა .

35 და თუ გემძიმა შენ მათი ჭეშმარიტების უარყოფა და თუ გძალუძს, ეძიე ხვრელი მიწაში ან კიბე ცაში, რათა მოუტანო იმათ რამე სასწაული . და რომ ყოფილიყო ალლაჰის ნება, მოუყრიდა მათ თავს ჭეშმარიტ გზაზე. ამიტომაც შენ არ იყო უმეცართაგანი!

36 მხოლოდ ისინი შეისმენენ, რომელნიც ისმენენ. მკვდრებს კი ალლაჰი გააცოცოხლებს. შემდეგ მასთან მიიქცევიან.

37 და თქვეს: „ეგებ ერთი სასწაული მაინც გარდმოვლენოდა მას თავისი ღმერთისგან!" თქვი შენ: „უეჭველად, შემძლეა ალლაჰი სასწაული გარდმოავლინოს, მაგრამ მათგან უმრავლესმა არ უწყიან ეს."

38 არ მოიძებნება დედამიწის ზურგზე ცხოველი და არცა ჩიტი, თავისი ორი ფრთით მფრინავი , თუ არა თემნი თქვენნაირი, ჩვენ წიგნში არაფერი გამოგვიტოვებია, მერე კი თავიანთ ღმერთთან იქნენ შეკრებილნი.

39 და რომელთაც ჩვენი აიათები ცრუდ ჩათვალეს, ყრუნი და მუნჯნი არიან წყვდიადში. ალლაჰი გზიდან აცდენს, ინებებს ვისაც და სწორ გზაზე დაადგენს, ინებებს ვისაც!

40 უთხარი შენ : განა ვერ აცნობიერებთ თქვენ, რომ გეწიოთ ალლაჰის რისხვა ან დაგიდგეთ ჟამი , ვისმე მოუხმობთ ალლაჰის გარდა, თუკი ხართ მართალნი ?

41 არა! მხოლოდ მას შეთხოვთ და ის აგაცილებთ, რასაც სთხოვთ იმას, თუკი ინებებს; და დაივიწყებთ, რასაც ზიარუქმნიდით.

42 ვფიცავ! ჩვენ წარვგზავნეთ შენზე უწინაც თემებთან , და გაჭირვება და უბედურება ვაწიეთ მაგათ, ეგების შეევედრონ!

43 იქნებ შევედრებოდნენ, როცა ეწიათ უბედურება , მაგრამ სად... გულები ჰქონდათ გაქვავებული. ხოლო ეშმაკმა მორთულ-მოკაზმული მოაჩვენა მათ, რასაც სჩადიოდნენ.

44 და როცა დაივიწყეს ის, რითიც შეგონებულნი იყვნენ ეგენი, მაშინ გავუხსენით კარნი ყოველნი და ხარობდნენ იმით, რაც ებოძათ, მოულოდნელად ვაწიეთ . უკვე სასოწარკვეთილნი დარჩნენ ეგენი.

45 ასე ამოწყდა მოდგმა იმ ხალხის, რომელნიც სჩადიოდნენ უსამართლობას. ხოლო ალლაჰს, სამყაროთა უფალს , ეკუთვნის დიდება!

46 უთხარი შენ : „როგორ ფიქრობთ თქვენ, თუ ალლაჰი წაგართმევთ სმენასა და მხედველობას, და დაგილუქავს გულებს, ვინღაა ღმერთი ალლაჰის გარდა, რომ დაგიბრუნოს თქვენ იგი ?" შეხედე, როგორ განვუმარტავთ აიათებს , მაგრამ შემდეგ მაინც პირს იბრუნებენ ეგენი .

47 უთხარი შენ : როგორ ფიქრობთ თქვენ, თავს რომ დაგატყდეთ ალლაჰის სასჯელი უეცრად ან ცხადად , განა განადგურდება ვინმე, ცოდვილი ხალხის გარდა?!

48 ჩვენ არ წარმოვგზავნიდით შუამავალთ თუ არა მახარობლებად და შემგონებლებად; და რომელთაც იწამეს და სიკეთე თესეს, არცა შიში ექნეთ მათ და არცა სადარდებელი!

49 და რომელთაც ცრუდ შერაცხეს ჩვენი აიათები, აღვირახსნილობიდან გამომდინარე სასჯელი შეეხებათ მათ.

50 უთხარი შენ: „მე არ გეუბნები, ჩემთანაა ალლაჰის საუნჯენი და არც იმას, რომ ვუწყი უხილავს; და მე არ გეუბნებით, ანგელოზი ვარ. მე მხოლოდ იმას მივყვები, რაც ზემომევლინა." უთხარი შენ: „განა თანასწორია ბრმა და მხედველი ? ნუთუ არ დაფიქრდებით?"

51 და შეაგონე ამით , რომელთაც ეშინიათ, რომ შეკრებილი იქნებიან თავიანთ ღმერთთან, რომ არ იქნება მათთვის მის გარდა შემწე და მფარველი, ეგების ღვთისმოშიშნი გახდნენ ეგენი!

52 და არ გააძევო! რომელნიც მისი წყალობის სურვილით ევედრებიან თავიანთ ღმერთს დილითა და საღამოთი. შენ არ მოგეკითხება მათ გამო და არც მათ მოეკითხებათ შენ გამო. თუ გააძევებ მათ, მაშინ იქნები უსამართლოთაგან.

53 ასე გამოვცადეთ ისინი ერთიმეორით , რომ ეთქვათ : „ნუთუ ეგენი არიან , ვისზეც ჩვენს შორის მოიღო წყალობა ალლაჰმა?!" განა ალლაჰი უკეთ არ უწყის, ვინ არიან მადლიერნი?

54 და როცა მოვლენ შენთან, რომელთაც სწამთ ჩვენი აიათები, უთხარი: „მშვიდობა თქვენდა (სალამ ალეიქუმ)!" ღმერთმა თქვენმა თავს დაუწერა მწყალობლობა. უეჭველად, რომელი თქვენგანიც უმეცრებით ჩაიდენს სიავეს, მერე მოინანიებს ამის შემდგომ და გამოასწორებს, უეჭველად, იგი შემნდობია, მწყალობელია!

55 და ამგვარად განვმარტავთ აიათებს, რათა ცხადი გახდეს ცოდვილთა გზა.

56 უთხარი: „უეჭველად, ამეკრძალა, რომ თაყვანი ვცე, რომელთაც ალლაჰის ნაცვლად მოუხმობთ თქვენ. უთხარი: „მე არ ავყვები თქვენს სურვილებს, მაშინ გზასამცდარი ვიქნები და არ ვიქნები სწორ გზას დადგენილთაგანი მე."

57 უთხარი: „უეჭველად, მე ვდგავარ ჩემი ღმერთის მიერ მოვლენილ ცხად მტკიცებულებაზე, ხოლო თქვენ იგი ცრუდ შერაცხეთ. მე არ ხელმეწიფება ის, რისი დაჩქარებაც თქვენ გსურთ . მხოლოდ ალლაჰს ძალუძს ეს. იგი გაცნობებთ ჭეშმარიტებას, და იგია საუკეთესო მსაჯული."

58 უთხარი: „ნამდვილად ჩემს ხელთ რომ იყოს ის, რისი დაჩქარებაც თქვენ გსურთ, საქმე სისრულეში მოვიდოდა ჩემსა და თქვენს შორის". და ალლაჰი უკეთ უწყის უსამართლოებს .

59 და მისთანაა გასაღებნი დაფარულისა , არავინ უწყის მის გარდა. და იცის, რაც ხმელეთზეა და ზღვაში. ერთი ფოთოლიც არ ჩამოვარდება მისი ცოდნის გარეშე, და არცა მარცვალი ნედლი და ხმელი მიწის წყვდიადში, რომ არ იყოს ცხად წიგნში .

60 და იგია, რომელიც ღამით მიგაბარებთ თქვენ, და იცის რას იხვეჭთ დღისით. მერე გაგაცოცხლებთ მასში , რათა აღსრულდეს დანიშნული დრო . შემდეგ მასთანაა მისაქციელი თქვენი . მერე ის გაცნობებთ თქვენ, რასაც სჩადიოდით .

61 და ძლევამოსილია იგი თავის მსახურებზე, და ავლენს თქვენდა მცველებს იგი . როდესაც რომელიმე თქვენგანს სიკვდილი ეწვევა, ჩვენი წარგზავნილები მიიბარებენ მას და მათ არაფერი გამოეპარებათ!

62 მერე ღმერთთან იქნებიან დაბრუნებულნი, თავიანთ ჭეშმარიტ მფარველთან. განა მის ხელთ არაა მსჯავრი? და იგი უსწრაფესი მოანგარიშეა!

63 უთხარი : ,,ვინ გიხსნით თქვენ ხმელეთისა და ზღვის სიბნელისაგან . გულახდილ და იდუმალ ევედრებით მას: თუკი ჩვენ გვიხსნი ამისგან, უეჭველად, ჩვენ მადლიერნი ვიქნებით!

64 უთხარი: ალლაჰი გიხსნით თქვენ ამისგან და ყოველივე ხიფათისგან. მერე თქვენ უჩენთ თანაზიარს.

65 უთხარი: „მას ძალუძს სასჯელი მოგივლინოს ზემოდან ან თქვენ ფეხქვემოდან, ანდა სხვადასხვა მხარეებად შეგმოსოთ და ერთიმეორის მძლავრობა გაგემოთ თქვენ". შეხედე როგორ განვმარტავთ აიათებს, ეგებ ჩაწვდნენ ისინი!

66 და შენი ხალხი ცრუდ რისხავს მას , ხოლო იგი ჭეშმარიტებაა. უთხარი: „მე არ ვარ პასუხისმგებელი თქვენი ".

67 ყოველ ამბავს განსაზღვრული დრო აქვს და სულ მალე გეუწყებათ თქვენ.

68 და როცა დაინახავ, რომელნიც ამაოდ ჩაიჭრებიან ჩვენს აიათებში, უმალვე პირი აქციე, სანამ სხვა საუბარზე გადავლენ. ხოლო თუ ეშმაკი გადაგავიწყებს, მაშინ გახსენებისთანავე აღარ დაჯდე უსამართლო ხალხის გვერდით!

69 და მაგათ გამო ანგარიში არ მოეკითხება იმათ, ვისაც ღვთისა ეშინია, მხოლოდ შეახსენონ უნდა, ეგების დაცული იქმნეთ ყოველივე ცუდისაგან!

70 მიატოვე, რომელნიც თავიანთ რწმენას სათამაშოდ და სამასხარაოდ იგდებენ, და უცდუნებია ამქვეყნიურ ცხოვრებას. და შეაგონე ამით, რომ ღუპავენ სულს, რაც

მოიხვეჭა და მას არავინ ეყოლება მფარველი და შემწე, გარდა ალლაჰისა. და თუნდ ყველა გამოსასყიდი გადაიხადონ, არ მიიღება მისგან. ესენი არიან, რომელნიც თავს იღუპავენ თავისი შენაძენით. და მათთვისაა სასჯელი წყალი მდუღარე და სასჯელი მწარე, იმის გამო, რომ ისინი ურწმუნონი იყვნენ.

71 უთხარი: „ნუთუ იმას მოუხმობთ ალლაჰის მაგივრად, რაც არც გვარგებს და არც გვავნებს? და უკან მოვიქცეთ იმის მერე, რაც სწორ გზას დაგვადგინა ალლაჰმა, იმის მსგავსად, რომელიც აცდუნა ეშმაკმა და გზააბნევაში დაძრწის. მეგობრები მას სწორი გზისკენ უხმობენ: მოდი ჩვენთანო! უთხარი: უეჭველად, ალლაჰის გზა ერთადერთი სწორი გზაა. და გვებრძანა ჩვენ ვჰმორჩილოთ სრულებით სამყაროთა მეუფეს,

72 და შეასრულეთ ლოცვა , და გეშინოდეთ მისი , და იგია რომელთანაც იქნებით შეკრებილნი !

73 და იგია, რომელმაც გააჩინა ცანი და დედამიწა ჭეშმარიტებით. და ის დღე, როცა იტყვის: „იქმენ" და უმალ იქმნება ისიც . მისი სიტყვა ჭეშმარიტებაა. მას ეკუთვნის ცხადი მეუფება იმ დღეს, როცა ჩაიბერება საყვირში . იგი უწყის უხილავს და ცხადს, და იგია ბრძენი, ყოვლისმცოდნე.

74 აკი უთხრა იბრაჰიმმა აზერს , თავის მამას: ნუთუ კერპებს იდგენ შენ ღმერთებად? უეჭველად, გხედავ შენა და შენს ხალხს აშკარა ცდომილებაში.

75 და ასე ვაჩვენებდით იბრაჰიმს ცათა და ქვეყნის მეუფებას , რათა ყოფილიყო მტკიცე მორწმუნეთაგანი.

76 როცა დაფარა ღამემ იგი, დაინახა ვარსკვლავი და უთხრა : ესაა ღმერთი ჩემი ! მაგრამ როცა გაქრა , თქვა: მე არ მიყვარს ქრობადი .

77 როცა დაინახა მთვარე ამომავალი, უთხრა: ესაა ღმერთი ჩემი. მაგრამ როცა გაქრა, თქვა: უთუოდ, თუ არ დამადგენს სწორ გზაზე ღმერთი ჩემი, უეჭველად, გზაამცდარ ხალხთაგან ვიქნები მე.

78 როცა დაინახა მზე ამომავალი, უთხრა: ესაა ღმერთი ჩემი, ეს უფრო დიდია . მაგრამ როცა გაქრა, უთხრა: ხალხო ჩემო! უეჭველად, მე თქვენ თანაზიართაგან შორსა ვარ .

79 უეჭველად, მე ვპოვე სათაყვანო , რომელმაც გააჩინა ცანი და დედამიწა, და მივიქეცი ერთღმერთიანობისაკენ, და მე არ გავუჩენ თანაზიარს!

80 და შეედავა მას ხალხი მისი . უთხრა: „ნუთუ მეკამათებით ალლაჰის გამო , როცა ჭეშმარიტ გზას დამადგინა მან? და არ მეშინია მე იმისა, რაც თანაზიარი გიქმნიათ მისთვის, გარდა თუკი ჩემმა ღმერთმა ინება რაიმე. ჩემი ღმერთი ყოველივეს გარემოიცავს ცოდნით, ნუთუ არ შეიგნებთ თქვენ?

81 როგორ უნდა მეშინოდეს იმის, ვინც თქვენ თანაზიარი გაუხადეთ ; და თქვენ არ გეშინიათ, რომ თანაზიარი გაუხადეთ ალლაჰს , რაზეც მოწმობა არ მოუვლენია თქვენთვის? და რომელია ღირსი ამ ორი მხარიდან უსაფრთხოების, თუკი თქვენ იცით , თქვით?

82 რომელთაც ირწმუნეს და მათ რწმენას უსამართლობის სამოსით არ ბურავენ, აი მათთვისაა უსაფრთხოება და სწორ გზაზე ადგანან ეგენი.

83 და აი ჩვენი მტკიცებულება , რომელიც იბრაჰიმს ვუბოძეთ მისი ხალხის წინააღმდეგ. ავამაღლებთ ხარისხებით იმათ, ვინებებთ ვისაც. უეჭველად, ღმერთი შენი ბრძენია, ყოვლისმცოდნეა.

84 და ჩვენ ვაჩუქეთ მას ისჰაყი და იაღყუბი და სწორ გზაზე დავადგინეთ ყველა, წინათ ჭეშმარიტ გზაზე დავადგინეთ ნუჰი და მისი შთამომავლები: დავუდი და სულეიმანი და ეიუბი და იუსუფი და მუსა და ჰარუნი. და ასეთნაირად მივაგებთ სიკეთისმქმნელთ!

85 და ზაქარია და იაჰია და ღისა და ილიასი ყველანი იყვნენ კეთილმოღვაწენი.

86 და ისმაილი ,იესეღი, იუნუსი და ლუტი და ყველა აღმატებულვჰყავით სამყაროთა ზედა.

87 მათ მამათაგან, შთამომავალთაგან და ძმათაგან ამოვარჩიეთ და დავადგინეთ სწორ გზაზე.

88 ასეთია ალლაჰის ჭეშმარიტი გზა, თავის მსახურთაგან იმას დაადგენს მასზე, ინებებს ვისაც. და თუ თანაზიარს შეუქმნიან, ამაო იქნება ის, რასაც აკეთებდნენ.

89 ეგენი არიან, რომელთაც ვუბოძეთ წიგნი , სიბრძნე და შუამავლობა. და თუ ისინი უარყოფენ მას , გადავაბარებთ ჩვენ ხალხს, რომელნიც არ უარყოფენ მას .

90 აი ეგენი, რომელნიც ალლაჰმა დაადგინა ჭეშმარიტ გზას. მაშ, გაყევით მათ ჭეშმარიტ გზას. უთხარი: არ ვითხოვ თქვენგან გასამრჯელოს ამის გამო . ეს მხოლოდ შეხსენებაა სამყაროთათვის .

91 და არ იცნეს ალლაჰი ჭეშმარიტი შეცნობით, როცა ამბობენ: ალლაჰს არც ერთი კაცისთვის არაფერი მოუვლენიაო. უთხარ შენ: „მაშინ ვინ მოავლინა წიგნი, რომელიც მუსამ სინათლედ და ჭეშმარიტი გზის მაჩვენებლად მოიტანა, თქვენ რომ გრაგნილებად ქმენით, აჩენთ ზოგიერთს და ბევრ რასმე კი მალავთ , და შეისწავლეთ თქვენ , რაც არ იცოდით არც თქვენ და არცა მამებმა თქვენმა?“ თქვი შენ: „ალლაჰმა !“ მერე მიაგდე ეგენი, დაე, გაერთონ თავიანთი ლაყბობით!

92 და ეს წიგნი , მოვავლინეთ იგი უბიწოდ, დასტურად იმისა, რომელიც არის მათთან, რათა შეაგონო უმმულ ყურა და ვინცაა მის შემოგარენში, და რომელთაც ირწმუნეს საიქიო, სწამთ იგი და თავიანთ ლოცვებს იცავენ.

93 და ვინ არის იმაზე უსამართლო, ვინც იგონებს ალლაჰზე სიცრუეს ან ამბობს: მე ზეშთამეგონაო; არადა არაფერი ზეშთაგონებია . და ვინც თქვა: მე მალე მოვავლენ იმის მსგავსს, რაც ალლაჰმა ზეგარდმოავლინაო . ნეტავი იმ დროს განახა უსამართლონი, როცა გულფიცხ სიკვდილში იქნებიან და ანგელოზები ხელს გაიშვერენ მათკენ: აღმოიხადეთ თქვენ სულნი თქვენნი. დღეს მოგეგებათ სასჯელი დამამცირებელი იმისთვის, რომ ალლაჰზე უმართლოს ამბობდით, და თქვენ იყავით მედიდურნი მისი აიათების წინაშე.

94 და ვფიცავ! მოხვედით ჩვენთან ეულნი , როგორც ჩვენ გაგაჩინეთ თავდაპირველად და ზურგსუკან მოიტოვეთ რაც გიბოძეთ. და ვერ ვხედავთ თქვენს ერთად თქვენს შემწეებს , რომლებზეც ირწმუნებოდით, რომ თანაზიარნი არიან თქვენი . ვფიცავ, გაწყდა თქვენ შორის კავშირები და გაგეცალა თქვენგან, რასაც ირწმუნებოდით.

95 უეჭველად, ალლაჰი განაპობს მარცვალსა და კურკას; ამოჰყავს მკვდრისაგან ცოცხალი ; და ცოცხალიდან მკვდარის ამომყვანია . აი, ესაა ალლაჰი. მაშ, როგორღა უარყოფთ თქვენ!

96 გამპობია ცისკრის, და დაადგინა ღამე მოსასვენებლად, ხოლო მზე და მთვარე გამოსათვლელად . ესაა განწესება ძლევამოსილისა, ყოვლისმცოდნისა.

97 და იგია, რომელმაც დაამყარა თქვენთვის ვარსკვლავები, რათა გზა გაიკვლიოთ იმით ხმელეთისა და ზღვის ბნელეთში. ასე დაწვრილებით განვმარტეთ აიათები ხალხისთვის, რომელთაც შემეცნების უნარი აქვთ.

98 და იგია, რომელმაც თქვენ გაგაჩინათ ერთი არსებიდან, შემდეგ (დაგიდგინათ) სამყოფელი და განსასვენებელი . ამგვარად დაწვრილებით განვმარტეთ აიათები ხალხთათვის, რომელთაც ჩაწვდომის უნარი აქვთ.

99 და იგია, რომელმაც ზეციდან წყალი გარდმოავლინა. და ამით ჩვენ აღმოვაცენეთ ყველაფერი მცენარეული, ასე აღმოვაცენეთ მწვანე ნაზარდი, რომლისგან რიგში გაწყობილ თავთავს აღმოვაცენებთ, და პალმის ბუტკოებისგან ჩამოხუნძლული მტევნები, და ზვრების, ზეთისხილისა და ბროწეულის ბაღები, ერთმანეთის მგვანი და განსხვავებული. შეხედეთ ნაყოფსა მისსას, როცა ისხამს და მწიფდება. უეჭველად, ამაში სასწაულნია მორწმუნე ხალხთათვის.

100 და ალლაჰს ჯინები დაუდგინეს თანაზიარად, არადა მან გააჩინა ისინი. და უვიცად მას ძენისა და ასულნის ყოლა გამოუგონეს. დიდება მას ! და იგი დიადია იმაზე, რაც დასწამეს .

101 ცათა და ქვეყნის არაფრისგან გამჩენია! როგორ ეყოლება მას ძე, როცა მეუღლე არ ჰყოლია. და გააჩინა მან ყოველი, და იგი ყოველთა ყოვლისმცოდნეა.

102 იგია ალლაჰი, ღმერთი თქვენი. არ არსებობს ღვთაება გარდა მისი, გამჩენი ყველაფრის. თაყვანი ეცით მას. და იგია ყველას მეთვალყურე.

103 თვალნი ვერ მიწვდება მას , ხოლო ის მიწვდება თვალნს. და ყოვლისჩამწვდომი, ყოვლისშემცნობია იგი.

104 უეჭველად, თქვენი ღმერთისგან გებოძათ ხილული მოწმობანი. და ვინც შეიმეცნა , თავის სასიკეთოდ , და ვინც უარყო თავის საზიანოდ . და მე არა ვარ თქვენდა მცველი !

105 და ასე ავხსნით ჩვენ აიათებს , რათა თქვან მაგათ: „გისწავლია შენ “. და განვმარტავთ მას ხალხისთვის, რომელთაც შემეცნება სურთ.

106 და მისდიე იმას , რაც ზეშთაგეგონა შენი უფლისგან, არ არსებობს ღვთაება გარდა მისი, და ზურგი აქციე წარმართებს.

107 და რომ ენება ალლაჰს, არ გაუჩენდნენ თანაზიარს მას . და ჩვენ არ დაგვიდგენიხარ მათდა მცველად და არცა თავდები ხარ მათდა.

108 და არ გაუკიცხოთ, რომელთაც ისინი მოუხმობენ ალლაჰის გარდა, მერე მტრობით ზღვარს გადავლენ და უვიცობით ალლაჰს დააძაგებენ ეგენი. და ასე მოვუკაზმეთ ჩვენ ყოველ ერს თავისი საქმენი. მერე თავიანთ ღმერთთანაა მათი მიბრუნება . მაშინ აცნობებს მათ, რასაც ისინი სჩადიოდნენ .

109 და მათ დაიფიცეს ალლაჰი უმტკიცესი ფიცით: ნამდვილად თუ სასწაული მოევლინება, აუცილებლად ირწმუნებენ. უთხარი: სასწაულები მხოლოდ ალლაჰთანაა . და არ გეცნობათ, რომ როცა მოევლინება იგი, მაინც არ ირწმუნებენ ეგენი ?

110 და ჩვენ შევუქცევთ მათ გულებსა და თვალებს, როგორც არ ირწმუნეს მისი თავდაპირველად, და მივაგდებთ მათ თავიანთ აღვირახსნილობაში, სადაც გამუდმებით დაძრწიან!

111 და რომ ნამდვილად ჩვენ ზემოგვევლინა მათთან ანგელოზნი, დალაპარაკებოდნენ მათ მკვდრები, და შეგვეკრიბა მათ წინაშე სრულიად ყოველი, მაინც არ ირწმუნებდნენ, თუ არ იქნებოდა ალლაჰის ნება. მაგრამ უვიცნი არიან უმრავლესნი მათგან.

112 და ამგვარად, ყველა შუამავალს მივუჩინეთ მტრები ეშმაკნი კაცთაგან და ჯინთაგან, ისინი ერთმანეთს მოკაზმული სიტყვით ჩასჩურჩულებენ ცდუნებას. და რომ ყოფილიყო ნება ღმერთისა შენი, ამას ვერ გააკეთებდნენ. მაშ, თავი ანებე მათ და იმას, რასაც იგონებენ!

113 დაე, გადაიხარონ იმისაკენ მათი გულები, რომელთაც არ სწამთ იმქვეყნის და კმაყოფილი იყვნენ ამით. და მათ გააგრძელონ მოხვეჭა, რასაც იხვეჭდნენ .

114 განა, ვეძიო მსაჯულად ალლაჰის გარდა? და იგია, რომელმაც ზემოგივლინათ წიგნი დაწვრილებით განმარტებული . და რომელთაც ჩვენ ვუბოძეთ წიგნი, მშვენივრად უწყიან , რომ იგი ზემოვლენილია შენი ღმერთისგან ჭეშმარიტებით. მაშ, ნუ იქნები ეჭვიანთაგან!

115 და სრულყოფილ იქმნა შენი ღმერთის სიტყვა ჭეშმარიტად და მართლად. მისი სიტყვების შეცვლა არავის ძალუძს, ყოვლისმსმენი და ყოვლისმცოდნეა იგი.

116 და თუ დაჰყვები შენ იმ მრავალთ , დედამიწაზე რომ არიან, ეგენი ალლაჰის გზას აგაცდენენ შენ. ისინი მხოლოდ ვარაუდს მისდევენ და მხოლოდ სიცრუეს თხზავენ.

117 უეჭველად, ღმერთმა შენმა უკეთ უწყის, მის გზას ვინ აცდა, და ყველაზე უკეთ უწყის, სწორ გზაზე მდგარნი .

118 მაშ, ჭამეთ ის, რაზეც ალლაჰის სახელია ნახსენები , თუკი ხართ მისი აიათების დამჯერნი.

119 და რა გემართებათ თქვენ, რომ არ მიირთმევთ იმას, რაზეც ალლაჰის სახელია ნახსენები, რამეთუ მან უკვე განგიცხადათ რაც აკრძალა თქვენთვის, იმის გამოკლებით, თუკი იძულებული იყოთ თქვენ. უეჭველად, მათგან უმეტესნი უვიცობით გზას აცდნენ თავიანთი ვნებებით. უეჭველად, ღმერთმა შენმა ყველაზე უკეთ უწყის, ზღვარგადასულნი ვინც არიან.

120 და თავი ანებეთ ცოდვას ცხადსაც და ფარულსაც. უეჭველად, რომელნიც ცოდვას იქმნენ, სულ მალე იმათ მიეზღვებათ იმისთვის, რასაც იტვირთავდნენ.

121 და არ მიირთვათ ის, რაზეც ალლაჰის სახელი არ არის მოხსენიებული ! უეჭველად, იგი ჭეშმარიტი გზიდან აცდენაა. და ნამდვილად ეშმაკნი ჩასჩურჩულებენ თავიანთ მეგობრებს , რათა გეკამათონ თქვენ . და თუ დაჰყვებით მათ, უეჭველად, თქვენ წარმართთაგანი იქნებით!

122 ან კი, ვინც იყო მკვდარი და ჩვენ აღვადგინეთ და სინათლე მივანიჭეთ, რომლითაც ხალხში ივლის , მსგავსია მისი, ვინც წყვდიადშია და ვერასდროს დააღწევს მას თავს ? ასე მოიკაზმა ურწმუნოთათვის ის , რასაც სჩადიან.

123 და ამგვარად, იქ ყველა დასახლებაში ცოდვისმქმნელნი დავადგინეთ თავკაცებად, რათა იმზაკვრონ. თუმცა ისინი ვერავის უმზაკვრებენ, გარდა თავიანთი თავისა, და ვერც კი გრძობენ ამას.

124 და როცა მოევლინათ მათ აიათი , თქვეს: არ დავიჯერებთ, სანამ ჩვენც იგივე არ მოგვევლინება, რაც მოევლინათ ალლაჰის შუამავალთ. ალლაჰმა უკეთ უწყის, ვის უნდა მიანიჭოს თავისი შუამავლობა. სულ მალე ეწევათ ალლაჰისგან დამცირება და უდიდესი სასჯელი, რომელთაც შესცოდეს და მზაკვრობდნენ, იმისთვის.

125 და ვის ჭეშმარიტ გზაზე დადგენას ინებებს ალლაჰი, გახსნის იმის გულს ისლამისთვის. და ვის გზააბნევაში დატოვებასაც ინებებს, შეუკუმშავს იმას გულს, და შეუწუხებს ისე, თითქოს ცაში ადიოდეს. და ასე მიაგებს ალლაჰი სასჯელს , რომელთაც არ სწამთ.

126 აი, ესაა გზა ჭეშმარიტი შენი უფლისა. სათითაოდ განვუმარტეთ ჩვენ აიათები ხალხს, გულისხმაჰყოს რომელმაც.

127 მათთვისაა მშვიდობის სამყოფელი თავიანთ ღმერთთან, და იგია მათი მფარველი, რასაც სჩადიოდნენ იმისგან.

128 და იმ დღეს, შეკრებს მათ ყველას (და ეტყვის უზენაესი ალლაჰი): ჰეი, ჯინების გუნდო! ბევრი ხალხი შემოგიკრებიათ თქვენ გარშემო. და თქვეს მათმა მეგობრებმა: ღმერთო ჩვენო, სარგებელი მივიღეთ ჩვენ ერთურთისგან. და მივაღწიეთ ვადას, შენ რომელიც დაგვიდგინე . უთხრა: ცეცხლია თქვენი სამყოფელი. იქ დარჩებით სამუდამოდ, თუ სხვა რამ არ ინება ალლაჰმა. უეჭველად, ღმერთი შენი ბრძენია, ყოვლისმცოდნეა.

129 და ასე ერთიმეორეს დავუდგენთ ჩვენ უსამართლოებს იმისათვის, რაც მოუხვეჭავთ მაგათ.

130 ჰეი, ჯინთა და ადამიანთა კრებულო! განა არ მოსულან თქვენთან შუამავალნი თქვენი წიაღიდან, რომელნიც გამცნობდნენ ჩემს აიათებს და გაფრთხილებდნენ თქვენ ამ დღესთან შეხვედრის გამო? თქვეს მათ: ჩვენ ვმოწმობთ ჩვენსავე საწინააღმდეგოდ. ამქვეყნიურმა ცხოვრებამ აცდუნა ისინი და დაამოწმეს თავიანთ წინააღმდეგ, რომ ურწმუნონი იყვნენ.

131 ეს იმიტომ , რომ ღმერთი შენი როდია უსამართლოდ გამნადგურებელი სოფელთა თუ მკვიდრთა მათთა ისე, რომ არ იყონ შეგონებულნი .

132 და ყველასთვისაა ხარისხები , რაც უკეთებიათ, და ღმერთი შენი როდია უგულისყურო იმისადმი, რასაც აკეთებენ.

133 და ღმერთი შენი ყოვლადმდიდარია , აღსავსეა მოწყალებით და თუ ინებებს, წაგიყვანთ თქვენ და თქვენს შემდგომ სხვას ჩაანაცვლებს, ინებებს ვისაც, როგორც თქვენ გაგაჩინათ სხვა ხალხის შთამომავალნიდან.

134 უეჭველად, რაც აღთქმულ გექნათ , დიახაც აღსრულდება და თქვენ ვერ აღუდგებით მას!

135 უთხარი: ჰეი, ხალხო ჩემო! იმოქმედეთ თქვენ შეძლებისამებრ. უეჭველად, მე ვიღწვი. სულ მალე შეიტყობთ, ვისი იქნება ბოლო ქვეყნისა. უეჭველად, უსამართლონი ვერ იქნებიან ნეტარნი!

136 და მაგათ წილი დაუდგინეს ალლაჰს იმისაგან, რაც ნათესი და საქონელი მას გაუჩენია, და თქვეს: „ეს ალლაჰისთვის", მათი გაგებით, „ხოლო ეს ჩვენი კერპებისთვის." მაგრამ, რაც მათი კერპებისაა, არ მიდის ის ალლაჰთან, და რაც ალლაჰისაა, მათ კერპებთან მიდის ის. და რა ცუდია ის, რასაც ადგენენ ისინი!

137 და ასე მრავალ კერპთაყვანისმცემელთ მოუკაზმეს მათმა კერპებმა საკუთარ შვილთა კვლა, რათა წაეწყმიდათ ეგენი და აემღვრიათ მათი რწმენა. ხოლო რომ ენება ალლაჰს, არ იზამდნენ ამას. მერე თავი ანებე მაგათ და იმას, რასაც იგონებენ ეგენი!

138 და თქვეს თავიანთი ჭკუით : „ეს საქონელი და ნათესები ხელშეუხებელია. ვერ მიირთვამს მისგან ვერავინ, თუ არ იქნება ჩვენი ნება. და საქონელი, რომლის ზურგიც აკრძალულია , და საქონელი, რომელზეც ალლაჰის სახელს არ ახსენებენ ". ამგვარად მასზე სიცრუეს იგონებდნენ, სულ მალე მიეზღვებათ მათ, რასაც იგონებდნენ იმისთვის!

139 და თქვეს: ის, რაც ამ საქონლის მუცელშია, ნებადართულია ჩვენი კაცებისთვის და აკრძალულია ჩვენი ქალებისთვის; და თუ მკვდარი იქნება , მაშინ თანაზიარნი არიან მასში . სულ მალე მათ თავიანთი მსაზღვრელის შესაბამისად მიუზღავს იგი . უეჭველად, იგი ბრძენია, ყოვლისმცოდნეა.

140 უთუოდ, წახდენილ იქმნენ, რომელთაც უგუნურებითა და უმეცრებით დახოცეს თავიანთი შვილნი. და რომელთაც, ალლაჰზევე გადაბრალებით, ალლაჰის საზრდოდ ნაბოძნი აიკრძალეს. უეჭველად, ჭეშმარიტ გზას ამცდარნი არიან ეგენი და არ იქნება, რომ დაადგნენ ჭეშმარიტ გზას!

141 და იგია, რომელმაც გააჩინა ბაღები ძირსგართხმული და ამაღლებული , და ხურმა, და ნათესნი სხვადასხვა ნაყოფიანი, ზეთის ხილი და ბროწეული ერთმანეთის მსგავსი და განსხვავებული. მიირთვით მათი ნაყოფი, როცა დამწიფდება, და მომკის დღეს გაეცით წილი მისგან. და არ იყოთ მფლანგველნი. უეჭველად, მას არ უყვარს მფლანგველნი!

142 და საქონელი საპალნედ და საჭმელად. მიირთვით ის, რაც ალლაჰმა თქვენ გიბოძათ და არ გაჰყვეთ ეშმაკის კვალს. უეჭველად, აშკარა მტერია იგი თქვენი.

143 (ალლაჰმა გააჩინა) რვა წყვილი: ცხვარი ორი, და თხა ორი. უთხარი: აგიკრძალათ ორი მამრი თუ ორი მდედრი, თუ ის, რაც მდედრების მუცელშია? თუკი თქვენ ხართ მართალნი, ცოდნით მიპასუხეთ მე !

144 და წყვილი აქლემი და წყვილი მსხვილფეხა საქონელი. უთხარი: აგიკრძალათ ორი მამრი თუ ორი მდედრი, თუ ის, რაც მდედრების მუცელშია? იქნებ მოწმენი იყავით, როცა ალლაჰმა გიბრძანათ ეს ? მაშ, ვინაა ამაზე უფრო უსამართლო, ვინც ალლაჰზე სიცრუეს იგონებს, რათა აცდუნოს ხალხი უმეცრებით? უეჭველად, ალლაჰი არ დაადგენს უკეთურ ხალხს ჭეშმარიტ გზაზე.

145 უთხარი შენ: ვერ ვპოულობ რაც მე მეუწყა იმაში აკრძალულს საჭმელებიდან, გარდა ლეშისა, ან დანთხეული სისხლი, ან ღორის ხორცისა, უეჭველად, იგი სიმურდლეა ან სიბილწე, რომელიც ალლაჰის სახელის მოუხსენიებლად დაიკლა; მაგრამ თუკი იძულებული იყოს ვინმე , არა ზღვარგადასულობითა და არა მოძალადეობით. უეჭველად, ღმერთი შენი შემნდობია, მწყალობელია.

146  და იმათ, რომელნიც იუდეველნი არიან, ავუკრძალეთ ჩვენ ყველაფერი კენტჩლიქიანი . და ჩვენ ავკრძალეთ მათთვის მსხვილფეხა რქოსანისა და ცხვრის ქონი, გარდა რასაც მათი ზურგი ატარებს, ან შიგნეულს ანდა რაც ძვალს ერთვის. ასე დავსაჯეთ ეგენი მათსავე ზღვარგადასულობისთვის, და უეჭველად, ჩვენ სამართლიანნი ვართ!

147  და თუ ცრუდ შეგრაცხეს შენ, მაშინ უთხარი: ღმერთი თქვენი ყოვლად მოწყალეა , და არ ასცდება რისხვა მისი დამნაშავე ხალხს!

148  ასე იტყვიან, რომელნიც წარმართნი არიან: ალლაჰს რომ ენება, წარმართები არ გავხდებოდით არც ჩვენ, და არც ჩვენი მამები და არც არაფერს ავკრძალავდითო. აი, ასე ცრუდ შერაცხეს , რომელნიც მათზე უწინ იყვნენ, სანამ არ იწვნიეს ჩვენი რისხვა. უთხარი შენ: თუკი გაქვთ ცოდნა ამისა, გვიჩვენეთ იგი. თქვენ მხოლოდ ვარაუდს მიყვებით და მხოლოდ სიცრუეს იტყვით!

149  უთხარი შენ: უცილობელი საბუთი ალლაჰს ეკუთვნის, და რომ ენება , ნამდვილად, ყველას ჭეშმარიტ გზაზე დაგადგენდათ თქვენ!

150  უთხარი შენ: მოიყვანეთ თქვენი მოწმეები, რომელნიც დაამოწმებენ, რომ ალლაჰმა აკრძალა ეს . და თუ დაამოწმებენ, შენ არ დაამოწმო მათთან ერთად და არ აჰყვე მაგათ საწადელს, რომელთაც ცრუდ შერაცხეს ჩვენი სასწაულები და რომელთაც არ ირწმუნეს საიქიო და თავიანთ ღმერთს თანაზიარს უქმნიან ეგენი!

151  უთხარი შენ: მოდით და წაგიკითხავთ იმას, რაც აგიკრძალათ ღმერთმა თქვენმა: რომ არაფერი თანაუზიაროთ მას და კეთილ მოეპყრათ მშობლებს, არ დახოცოთ თქვენნი შვილიბი სიდუხჭირის გამო. მხოლოდ ჩვენ გაძლევთ სარჩოს თქვენც და მათაც; და არ გაეკაროთ სიბილწეს, ცხადსაც და დაფარულსაც, და არ მოკლათ სულიერი, რომელიც აკრძალა ალლაჰმა, გარდა სამართალის აღდგენისა . აი, ასე დაგიწესათ თქვენ, ეგების მოუხმოთ გონებას

152 და არ მიეკაროთ ობლების ქონებას, სანამ სრულწლოვანებას მიაღწევენ, გარდა სასიკეთოდ; და ზომა-წონა ჭეშმარიტად შეასრულეთ, ჩვენ არ ვაკისრებთ არც ერთ სულიერს, გარდა რაც ძალუძს. და როცა თქვენს აზრს გამოთქვამთ, იყავით სამართლიანნი, თუნდ ნათესავი იყოს. და შეასრულეთ თქვენ ალლაჰის აღთქმა. აი, ასე დაგიწესათ მან, ეგების გულისხმაჰყოთ თქვენ!“

153 ეს არის ჩემი გზა პირდაპირი, მიჰყევით მას და ნუ გაჰყვებით ბილიკებს, რომლებითაც დაიფანტებით თქვენ მისი გზიდან. აი, რას გიწესებთ იგი, ეგების დაცული იქმნეთ ყოველივე ცუდისაგან!

154  შემდეგ ჩვენ მუსას წიგნი ვუბოძეთ სრულყოფად იმისთვის, ვინც სიკეთეს იქმოდა, და განსამარტად ყველაფრისა , და წარმართვად და წყალობად, ეგების თავიანთ ღმერთთან შეხვედრა ირწმუნონ მათ .

155  და ეს წიგნი , რომელიც ჩვენ გარდმოვავლინეთ, უბიწოა. მაშ, მიყევით მას და იყავით ღვთისმოშიშნი (არ გაეკაროთ სისაძაგლეს), ეგების შეწყალებულნი იქმნეთ თქვენ!

156  რომ თქვათ: წიგნი მხოლოდ ზეგარდმოევლინა ჩვენ წინ ორ ხალხს და წარმოდგენა არ გვაქვს რას კითხულობდნენ ეგენი.

157 და რომ არ თქვათ: წიგნი რომ ჩვენ გარდმოგვლენოდა, დიახაც, მაგათზე უფრო სწორ გზაზე ვიდგებოდით, აჰა, თქვენ გებოძათ ცხადი მტკიცება თქვენი ღმერთისგან, ჭეშმარიტი გზა და წყალობა. მაშ, ვინ არის იმაზე უფრო უსამართლო, რომელმაც ცრუდ ჩათვალა ალლაჰის აიათები და პირი იბრუნა მისგან. რომელნიც პირს იბრუნებენ ჩვენი აიათებისგან, სულ მალე დავსჯით მკაცრი სასჯელით იმისთვის, რომ პირს იბრუნებდნენ!

158 (ო, მუჰამმედ) ნუთუ ისინი მხოლოდ მათთან ანგელოზების ან შენი ღმერთის ან მისი ზოგიერთი სასწაულების მოსვლას ელოდებიან ? იმ დღეს, როცა მოევლინება შენი ღმერთის ზოგიერთი სასწაული , ვერ შეეწევა თავისი რწმენა მის სულს, თუ მან აქამდე არ იწამა ან არ შეიძინა თავის რწმენით სიკეთე. უთხარი შენ: დაელოდეთ! უეჭველად, ჩვენც ველოდებით.

159 უეჭველად, რომელთაც დაანაწევრეს თავიანთი რწმენა და შეიქმნენ სექტებად , შენ არაფერი გაქვს მათთან საერთო. მათი საქმე მხოლოდ ალლაჰთანაა. მერე აცნობებს , რასაც სჩადიოდნენ ეგენი .

160 ვინც წარსდგება კეთილი საქმით, იმას ათი იმდენი; და ვინც ავი საქმით წარსდგება, იმას მხოლოდ იმითვე მიეზღვება. და ისინი არ დაიჩაგრებიან .

161 უთხარი: უეჭველად, ღმერთმა ჩემმა სწორ გზას, მტკიცე რწმენას, იბრაჰიმის სარწმუნოებას მაზიარა, და არ იყო წარმართთაგანი იგი .

162 უთხარი: უეჭველად, ჩემი ლოცვა და შესაწირი ჩემი და სიცოცხლე და სიკვდილი ჩემი სამყაროთა ღმერთის, ალლაჰისთვისაა.

163 მოზიარე არ ჰყავს მას . მე ეს მებრძანა, და მე ვარ პირველი მუსლიმთაგანი.

164 უთხარი შენ: განა ვეძიო მე სხვა ღმერთი ალლაჰის გარდა? როცა იგია ღმერთი ყოველივესი. და რასაც მოიხვეჭს ყოველი სული, ის მხოლოდ მისია და არ ზიდავს მზიდავი სხვის ტვირთს. მერე იქნება მიბრუნება თქვენს ღმერთთან, მაშინ იგი გაცნობებს თქვენ, რაზეც ერთმანეთში ვერ თანხმდებოდით,

165 და იგია, რომელმაც თქვენ დაგადგინათ დედამიწის გამგებლად და უპირატესგყოთ ერთიმეორეზე ხარისხებად, რათა გამოეცადეთ იმით, რაც გიბოძათ. უეჭველად, შენი ღმერთი საზღაურის სწრაფმიმგებია. და უეჭველად, შემნდობი, მწყალობელია იგი.

სურა 7

„ელრაფ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 ელიფ, ლამ, მიმ, სად.

2 აი, წიგნი მოვლენილი შენდა, მორწმუნეთა დასარიგებლად და მათ შესაგონებლად. მაშ, იმის გამო არ ჩაიდო გულში ნაღველი!

3 (უთხარი მათ) გაჰყევით იმას, რაც ზემოგევლინათ თქვენ თქვენი ღმერთისგან და არ დაიდგინოთ მის გარდა მეგობარი . და რაოდენ მწირია თქვენი თვალთახედვა.

4 და რამდენი დასახლება გავანადგურეთ ჩვენ! აჰა, ეწია მათ ჩვენი რისხვა დღისით ან ღამით, როცა ეძინათ.

5 და, როცა ჩვენი რისხვა დაატყდებოდათ, სხვა არღა იყო რა მათი ძახილი, თუ არა მოთქმა: „უეჭველად, უსამართლონი ვიყავით ჩვენ!“

6 მაშინ, აუცილებლად მოვკითხავთ მათ, რომელთაც შუამავალნი მოევლინათ და აუცილებლად მოვთხოვთ შუამავალთაც .

7 და დიახაც, აუცილებლად მოვუყვებით ცოდნით, და არ ვიყავით ჩვენ მიღმა .

8 და იმ დღეს სასწორიც ჭეშმარიტებაა და ვისი ასაწონიც გადაწონის, სწორედ ისინი იქნებიან ნეტარნი.

9 და ვისი ასაწონიც მსუბუქი იქნება , სწორედ ისინი არიან, რომელთაც თავიანთი თავი წაიწყმიდეს იმით, რომ ჩვენ აიათებს უსამართლოდ ეპყრობოდნენ.

10 და ვფიცავ, ჩვენ დაგამკვიდრეთ ქვეყანაზე და ჩვენ დაგიდგინეთ საარსებო. რაოდენ მცირეა თქვენი მადლიერება?!

11 და ვფიცავ, ჩვენ გაგაჩინეთ თქვენ , მერე ჩვენ გამოვსახეთ სახე თქვენი. მერე ვუბრძანეთ ანგელოზებს, სეჯდე აღასრულეთ ადამისთვის! და ყველა მათგანმა სეჯდე აღასრულა, ეშმაკის გარდა , და სეჯდეს აღმსრულებთაგან არ იყო იგი.

12 უთხრა : რამ დაგაბრკოლა შენ, რომ არ აღასრულე სეჯდე, როცა მე გიბრძანე? მიუგო : მე მასზე უკეთესი ვარ, მე ცეცხლისგან გამაჩინე, და ის ტალახისგან გააჩინე შენ.

13 უთხრა : ჩადი აქედან . აქ არა გაქვს ქედმაღლობის უფლება შენ. ახლავე გადი აქედან! უეჭველად, დამცრობილი ხარ შენ!

14 მიუგო : ვადა გადამიწიე იმ დღემდე, როცა აღდგენილნი იქნებიან ისინი.

15 უთხრა : უეჭველად, ვადაგადაწეულთაგან ხარ შენ.

16 მიუგო : რაკი ჩემი გზიდან გადაცდენა ინებე, უთუოდ, ჩავუსაფრდები მე მათ შენს სწორ გზაზედ ;

17 მერე, უთუოდ, გამოვეცხადები წინიდან და უკნიდან, მარჯვნიდან და მარცხნიდან . და ვერ ჰპოვებ მათგან უმეტესს მადლიერს.

18 უთხრა: გადი აქედან გაწბილებული და განდევნილი. უთუოდ, მათგან ვინც გამოგყვება შენ, დიახაც, რომ ამოვავსებ სულყველათი ჯოჯოხეთს!

19 და : ჰეი ადამ! დასახლდით შენ და შენი ცოლი სამოთხეში, აქაური ნაყოფი ჭამეთ (თქვენ ორმა) რამდენიც გნებბოთ და სადაც გნებბოთ (თქვენ ორს), მაგრამ ამ ხეს არ გაეკაროთ (თქვენ ორმა), რომ არ იქცეთ (თქვენ ორი) უსამართლონი!

20 მაშინ ეშმაკმა ეჭვი ჩაუგდო მათ, რათა ცხადი ექმნა მათთვის, რაც დაფარული იყო სასირცხოთაგან მათთვის და უთხრა: თქვენმა ღმერთმა მხოლოდ იმიტომ აგიკრძალათ ეს ხე, რომ არ გამხდარიყავით ანგელოზები ან უკვდავები.

21 და მათ ორივეს შეჰფიცა : უეჭველად, თქვენთვის კეთილის მრჩეველი ვარ მე.

22 და ასე ცდუნებით წარუძღვა იმ ორივეს და როცა მათ გასინჯეს იმ ხიდან , გამოუჩნდათ საკუთარი სარცხვენელი , და დაიწყეს სამოთხის ფოთლების მიკვრა . და მათ მოუხმო თავიანთმა ღმერთმა: ნუთუ არ ამიკრძალავს თქვენთვის ეს ხე და განა არ მითქვამს თქვენთვის, უეჭველად, ეშმაკი ცხადი მტერია თქვენი?!

23 მიუგეს ორივემ : ღმერთო ჩვენო! უსამართლოდ მოვექეცით საკუთარ თავს და თუ არ მოგვიტევებ და არ შეგვიწყალებ, უეჭველად, ჩვენ წაგებულთა შორის აღმოვჩნდებით!

24 უთხრა : ჩამოდით, მტერნი ხართ ერთურთისა. და თქვენთვისაა მიწაზე საცხოვრებელი და საზადებელი განსაზღვრულ დრომდე .

25 ბრძანა : იქ იცხოვრებთ და იქვე მოკვდებით და იქიდან აღმოცენდებით.

26 ჰეი, ადამის შვილნო! ჩვენ მოგივლინეთ თქვენ სამოსი თქვენთა სარცხვინებელთა დასაფარად და შესალამაზებლად, და ღვთისმოშიშობის სამოსელი , სწორედ ესაა უკეთესი. აი, ესაა ალლაჰის აიათები, ეგების გულისხმაჰყონ მათ!

27 ჰეი, ადამის შვილნო! არ გაცდუნოთ ეშმაკმა, როგორც თქვენი მშობლები გამოიყვანა სამოთხიდან, სამოსი გახადა, რათა მათთვისვე თავიანთივე სარცხვენელი ეჩვენებინა. უეჭველად, იგი და მისი ხროვა გხედავთ იქიდან, საიდანაც თქვენ მათ ვერ ხედავთ . უეჭველად, ჩვენ მეგობრებად დავუდგინეთ ეშმაკნი მათ, რომელთაც არ ირწმუნეს.

28 და როცა ისინი საზიზღრობას სჩადიან , ამბობენ: ამაზე ვპოვეთ ჩვენი მამები, და ალლაჰმა გვიბრძანა ეს. უთხარი: უეჭველად, ალლაჰი არ გიბრძანებთ საზიზღრობებს. ნუთუ ამბობთ ალლაჰზე იმას, რაც არ იცით?

29 უთხარი: ჩემმა ღმერთმა სამართლიანობა ბრძანა და ყოველ სალოცავთან თქვენი სახეები მისკენ(ყიბლე) მიაპყარით და წრფელი გულით ღვთისმსახურებები მხოლოდ მისი კმაყოფისთვის აღავლინეთ. როგორც თავიდან გაგაჩინათ, ისე მიბრუნდებით (მასთან) თქვენ!

30 ზოგიერთნი სწორ გზაზე დაადგინა, ზოგიერთს კი გზააბნევა არგუნა წილად. უეჭველად, მათ ალლაჰის მაგივრად ეშმაკნი აიყვანეს მფარველად და თვლიან, რომ სწორ გზას ადგანან.

31 ჰეი, ადამის შვილნო! აიღეთ თქვენი მორთულობა ყოველ სალოცავთან, ჭამეთ და სვით, და არ გადახვიდეთ ზღვარს, უეჭველად, მას არ უყვარს ზღვარგადასულნი.

32 ჰკითხე: ვის ძალუძს აკრძალოს მორთულობა და სანუკვარი სარჩოთაგანი ალლაჰის მიერ თავის მსახურნზე ნაბოძები? უთხარი: ეს მათთვისაა ამქვეყნიურ ცხოვრებაში და კერძოდ, აღდგომის დღეს, რომელთაც იწამეს. ამგვარად განვმარტავთ აიათებს ჩვენ იმ ხალხისთვის, აცნობიერებენ რომელნიც.

33 უთხარი: ღმერთმა ჩემმა მხოლოდ საზიზღრობები აკრძალა, როგორც აშკარა, ისე დაფარული, და ურჩობა და უსამართლო მძლავრობა , და ის, რომ ალლაჰს არ გაუჩინოთ მოზიარე, რაზეც მტკიცებულება არ მოუვლენია; და რომ თქვათ ალლაჰზე ის, რასაც არ უწყით .

34 და ყველა თემს თავისი დადგენილი დრო აქვს და როცა მოვა დრონი მათნი, არც ერთი საათით გადავადდება და არც დაჩქარდება!

35 ჰეი, ადამის შვილნო! როცა თქვენთან მოვლენ თქვენსავე წიაღიდან შუამავალნი და განგიცხადებენ ჩემს აიათებს, ამის შემდეგ ვინც ღვთისმოშიში იქნება და გამოსწორდება, არცა შიში ექნებათ მათ, და არცა დამწუხრდებიან ეგენი !

36 და რომელთაც ცრუდ შერაცხეს ჩვენი აიათები და ქედმაღლობდნენ მათ მიმართ , სწორედ ეგენი არიან ცეცხლის ბინადარნი. და იქ იქნებიან სამუდამოდ დამკვიდრებულნი!

37 და ვინაა იმაზე უფრო უსამართლო, ვინც ალლაჰზე სიცრუე მოიგონა , ან უარყო მისი აიათები? მაგათ ეწევა თავიანთი წერა წიგნიდან , ხოლო როცა წარგზავნილნი მიაკითხავენ, რათა მიიბარონ ისინი, ეტყვიან: სად არიან ისინი, რომელთაც თქვენ ალლაჰის ნაცვლად უხმობდით ? ისინი მიუგებენ: დაიკარგნენ ჩვენგან . და დაამოწმეს თავიანთ წინააღმდეგ , რომ ურწმუნონი იყვნენ.

38 ბრძანებს : „შედით ცეცხლში, ადამიანთა და ჯინთა მოდგმის გვერდით, რომელნიც თქვენ უწინ გარდასულან!" ყოველი მოდგმის შესვლისას დასწყევლის მოძმე თავისი , სანამ ყველანი ერთმანეთს შეხვდება იქ, მაშინ შემდგომნი იტყვიან პირველებზე: ღმერთო ჩვენო, ესენი არიან, ვინც გვაცდუნეს ჩვენ და არგუნე იმათ ორმაგი სასჯელი ცეცხლისა." იტყვის : „ყველას ორმაგი სასჯელი გაქვთ, მაგრამ თქვენ არ უწყით!

39 და პირველებმა უთხრეს შემდგომთ: თქვენ არ გაქვთ რაიმე უპირატესობა ჩვენზე . „მაშ, იგემეთ სასჯელი იმისთვის, რასაც იხვეჭავდით"!

40 და რომელთაც უარყვეს ჩვენი აიათები და ქედმაღლობდნენ მათ მიმართ, არ გაეხსნებათ მათ ზეცის კარები და ვერ შევლენ სამოთხეში, ვიდრე აქლემი არ გაძვრება ნემსის ყუნწში . და ამგვარად დავსჯით ჩვენ ცოდვილთ!

41 მათთვისაა ჯოჯოხეთისგან საწოლი და ზემოდან საბანი . აი, ასე ვსჯით უსამართლონს!

42 და რომელთაც ირწმუნეს და თესეს სიკეთენი, ჩვენ არ ვაკისრებთ არც ერთ სულს იმაზე მეტს, რაც ძალუძს. სწორედ, ისინი არიან სამოთხის მკვიდრნი, იქ დარჩებიან სამუდამოდ.

43 და ჩვენ ძირფესვიანად ამოვაცალეთ რა ზიზღიც ჰქონდათ გულში, მდინარეები მიედინება მათ ქვემოთ, და იტყვიან ისინი: ქება-დიდება ალლაჰს, რომელმაც დაგვადგინა ამას! ვერ დავედგინებოდით, რომ არ დავედგინეთ ალლაჰს. ვფიცავ, რომ ჭეშმარიტება მოუტანიათ ჩვენი ღმერთის შუამავალთ. და მოეწოდებათ მათ: აი, სამოთხენი, რომელიც გებოძათ მემკვიდრეობად იმისთვის, რასაც აკეთებდით!

44 და სამოთხის მკვიდრნი გასძახებენ ცეცხლის მკვიდრთ: ჩვენ ვიხილეთ, რაც აღგვითქვა ღმერთმა ჩვენმა ნამდვილად. მაშ, თქვენ თუ იგემეთ, რაც აღგითქვათ ღმერთმა თქვენმა ნამდვილად? თქვეს: დიახ! და ამცნობს გზირი მათ შორის: რომ წყევლა ალლაჰისა უსამართლოთა ზედაა!

45 რომელნიც აცდუნებენ ალლაჰის გზიდან და სურთ მისი გამრუდება, სწორედ ეგენი არიან საიქიოს უარმყოფელნი.

46 და მათ შორისაა რიდე და აღრაფზე კაცნი , რომელნიც ყველას ამოიცნობენ თავიანთი სახენით და გასძახებენ სამოთხის მკვიდრთ: მშვიდობა თქვენდა! და ეგენი ჯერ არ შესულან მასში, მაგრამ იმედი აქვთ.

47 და როცა მზერა ჯოჯოხეთის მკვიდრთა მხარეს მიაპყრეს, თქვეს: ღმერთო ჩვენო, არ ჩაგვრიცხო უსამართლო ხალხთან ერთად!

48 და გასძახეს აღრაფის ხალხმა იმ კაცთ , რომელთაც იცნობენ თავიანთი სახენით, და უთხრეს: ვერ გიშველათ თქვენმა მონაგარმა და ვერც ქედმაღლობამ თქვენმა!

49 განა ეგენი არიან, რომლებზეც იფიცებოდით , რომ ალლაჰის წყალობა არ ეწეოდათ? შედით სამოთხეში ! შიში არ გექნეთ და არცა დამწუხრდეთ თქვენ!

50 და გასძახეს ჯოჯოხეთის ბინადრებმა სამოთხის მკვიდრთ: გადმოგვეცით წყალი ან ის, რაც ალლაჰმა სარჩოდ გიბოძათ . უთხრეს: უეჭველად, ალლაჰმა ორივე აკრძალა ურწმუნოთათვის,

51 რომელთაც დაიდგინეს თავიანთი სარწმუნოება გართობად და თამაშად და აცდუნა ეგენი ამქვეყნიურმა ცხოვრებამ. ამრიგად, ჩვენც დავივიწყებთ მათ , როგორც მათ დაივიწყეს ამ დღესთან შეხვედრა და უარყოფდნენ ჩვენს აიათებს.

52 უეჭველად, ჩვენ მივაწოდეთ მათ ერთი წიგნი , მორწმუნე ხალხთათვის წყალობად და ჭეშმარიტ გზად, რომელიც სიბრძნით განვმარტეთ ჩვენ.

53 განა ეგენი მხოლოდ ელიან ახსნა-განმარტებას ? იმ დღეს, როცა ის განიმარტება , იტყვიან, რომელთაც ადრე დაივიწყეს იგი: „ჩვენთან უკვე იყვნენ მოსულნი ჩვენი ღმერთის შუამავალნი ჭეშმარიტებით. და ახლა თუ გვყავს ჩვენ ქომაგნი, რომ დაგვიფარონ? ან იქნებ დავბრუნდეთ, რომ ის არ ვაკეთოთ, რაც გვიკეთებია ? მათ წაიწყმიდეს უკვე თავიანთი სულნი ; და ეგენი მიატოვა (განსაცდელში) იმან, რასაც იგონებდნენ!

54 უეჭველად, თქვენი ღმერთი ალლაჰია, რომელმაც გააჩინა ცანი და მიწა ექვს დღეში, შემდეგ ამაღლდა 'არშზე. ის ღამეს დღით ფარავს, რომელიც უმალ მოსდევს მას. მზე, მთვარე და ვარსკვლავები მორჩილებენ მას. განა, მხოლოდ მას არ ეკუთვნის გაჩენა და მბრძანებლობა? რაოდენ დიადია ალლაჰი, სამყაროთა ღმერთი!

55 შეევედრეთ ღმერთსა თქვენსა ქენებითა და ჩუმად. უეჭველად, არ უყვარს მას ზღვარგადასულნი!

56 და არ არიოთ ქვეყანა მისი კეთილმოწესრიგების შემდგომ . და შეევედრეთ მას შიშითა და სასოებით . უეჭველად, ალლაჰის წყალობა ახლოსაა კეთილისმთესველთან.

57 და იგია, რომელიც აგზავნის თავისი წყალობის წინ ქარებს მახარობლად და როცა დამძიმებულ ღრუბელს დაძრავენ ისინი, ჩვენ მათ გადავისვრით მკვდარი მიწისაკენ და მისგან წყალს გარდმოვავლენთ. ასე აღმოვაცენებთ მისით ყოველგვარ ნაყოფს. ამგვარად ვაცოცხლებთ მკვდრებს, ეგების იყოთ გონებამახვილნი!

58 მშვენიერ ქალაქში მცენარეები უხვად ხარობენ ღმერთის ნებით , ხოლო რომელიც ცუდია , მხოლოდ უსარგებლო რამ აღმოცენდება . ამგვარად ვმარტავთ აიათებს ხალხთათვის, რომელნიც მადლიერნი არიან!

59 და ვფიცავ, ჩვენ წარვგზავნეთ ნუჰი თავის ხალხთან და აკი, უთხრა მათ: ხალხო ჩემო! თაყვანი ეცით ალლაჰს, რამეთუ არ გყავთ სხვა ღმერთი, გარდა მისი. უეჭველად, მეშინია მე თქვენს გამო უდიდესი დღის სასჯელისა !

60 თქვეს თავის ხალხიდან თავკაცნმა: უეჭველად, ჩვენ გხედავთ შენ აშკარა გზააბნევაში.

61 მიუგო: ჰეი, ხალხო ჩემო! არ ვარ მე გზააბნევაში, მე შუამავალი ვარ სამყაროთა ღმერთისა.

62 მე გადმოგცემ თქვენ დანაბარებს ჩემი ღმერთის და თქვენ შეგაგონებ; და მე ვიცი ალლაჰისგან, რაც არ იცით თქვენ!

63 ნუთუ გიკვირთ, რომ თქვენი ღმერთის დანაბარები ერთ კაცს ებოძა თქვენგან, რათა შეგაგონოთ თქვენ და მოკრძალებული იყოთ თქვენ, და თქვენ ეგების შეწყალებული იქნეთ?!

64 მაგრამ ცრუდ შერაცხეს იგი. ხოლო ჩვენ ვიხსენით ისიც და ვინც იყო მასთან ერთად გემში. და დავახრჩეთ, რომელთაც ცრუდ შერაცხეს ჩვენი აიათები. უეჭველად, ბრმა ხალხი იყვნენ ეგენი.

65 და ადის ხალხთან მათი ძმა ჰუდი. უთხრა: ხალხო ჩემო! თაყვანი ეცით ალლაჰს, არ გყავთ სხვა ღმერთი მის გარდა. ეგების შეიქმნეთ ღვთისმოშიშნი?!

66 უთხრეს თავკაცებმა, რომელთაც უარყვეს: უეჭველად, გხედავთ უმეცრებაში შენ და უეჭველად, მატყუართაგან გვგონიხარ ჩვენ .

67 უთხრა: ხალხო ჩემო! მე არ ვარ უმეცარი, არამედ მე შუამავალი ვარ სამყაროთა ღმერთისა.

68 მე თქვენ გაუწყებთ გარდმოვლენილ მოწმობანს ჩემი ღმერთის; და სანდო მრჩეველი ვარ თქვენთვის.

69 ნუთუ გიკვირთ, რომ თქვენი ღმერთის უწყება ერთ კაცს ებოძა თქვენგან, რათა შეგაგონოთ თქვენ? და გაიხსენეთ როცა მან დაგადგინათ შემცვლელებად ნუჰის ხალხის შემდგომ და გქმნათ თქვენ ახოვანი და ტანადი . მაშ, გაიხსენეთ ალლაჰის სიკეთენი, ეგების გადარჩენილი იქნეთ თქვენ!

70 უთხრეს: განა იმისთვის მოხვედი ჩვენთან, რომ თაყვანი ვცეთ მხოლოდ ალლაჰს და თავი ვანებოთ იმას, რასაც თაყვანს სცემდნენ ჩვენი მამები? მაშ, გვაწიე იგი, გვექადნები რითაც, თუკი ხარ მართალი შენ!

71 მიუგო: თქვენ უკვე თავს დაგატყდათ სასჯელი და რისხვა თქვენი ღმერთისგან. ნუთუ იმ სახელების გამო მეჭიდილებით , რომელიც არქვით თქვენ და თქვენმა მამებმა; ხოლო ალლაჰს არავითარი მტკიცება არ მოუვლენია ამაზე . მაშ, დაელოდეთ და უეჭველად, მეც თქვენთან ერთად დაველოდები!

72 შემდეგ ჩვენი წყალობით, გადავარჩინეთ იგი და რომელნიც იყვნენ მასთან ერთად . ხოლო რომელთაც სიცრუედ ჩათვალეს ჩვენი აიათები, და არ იყვნენ მორწმუნენი, ამოვძირკვეთ ძირფესვიანად ეგენი.

73 და სემუდელებთან მათი ძმა სალიჰი . უთხრა: ხალხო ჩემო! თაყვანი ეცით ალლაჰს, არ გყავთ სხვა ღმერთი მის გარდა. თქვენ მოგივიდათ უკვე ცხადი მტკიცება თქვენი ღმერთისგან. ხოლო ეს დედალი აქლემი სასწაულად თქვენთვის ალლაჰისგან. მაშ, გაუშვით იგი, ძოვოს ალლაჰის მიწაზე და არ შეეხოთ მას ბოროტად , თორემ მწარე სასჯელი შეგიპყრობთ თქვენ!

74 და გაიხსენეთ, როცა თქვენ დაგადგინათ შემცვლელებად ადის ხალხის შემდეგ და დაგაბინავათ დედამიწაზე, რომლის ველებზეც სასახლეებს აგებდით და რომლის

მთებზეც სახლებს კვეთდით . მაშ, გაიხსენეთ ალლაჰის სიკეთენი და არა ჰქმნათ ქვეყნად ბოროტება ავკაცობით!

75 ჰკითხეს მათ თავკაცებმა, რომელნიც ქედმაღლობდნენ მისი ხალხისგან, რომელთაც თვლიდნენ უძლურებად, და ვინც იწამა მათ შორის : განა ნამდვილად იცით თქვენ, რომ სალიჰი თავისი ღმერთის მიერ არის წარმოგზავნილი? მიუგეს: უეჭველად, ჩვენ ვიწამეთ იგი, რაც მოევლინა მას.

76 რომელნიც ქედმაღლობდნენ, თქვეს: უეჭველად, უარმყოფელნი ვართ იმისა, რაც იწამეთ თქვენ.

77 შემდეგ დაკლეს დედალი აქლემი და გადასცდნენ თავიანთი ღმერთის ბრძანებას, და უთხრეს: ჰეი, სალიჰ, გვაწიე იგი, გვექადნები რითაც, თუკი ხარ შუამავალთაგანი შენ!

78 მაშინ შეიპყრო ისინი ძლიერმა მიწისძვრამ და იქმნენ თავიანთ სახლებში დაჩოქილი მუხლებზე .

79 მაშინ გატრიალდა მათგან და უთხრა: ჰეი, ხალხო ჩემო! უეჭველად, მე გადმოგეცი თქვენ ჩემი ღმერთის უწყება! და თქვენ რჩევა მოგეცი, მაგრამ თქვენ არ გიყვართ კეთილისმრჩეველნი.

80 და ლუტი, აკი, უთხრა თავის ხალხს : განა, უნდა სჩადიოდეთ ისეთ სისაძაგლეს თქვენ, რაც სამყაროთაგან არავის ჩაუდენია აქამდე?

81 უეჭველად, თქვენ ქალების ნაცვლად, კაცებთან მიდიხართ ვნებით. მართლაც, რომ აღვირახსნილი ხალხი ხართ თქვენ!

82 და არ იყო პასუხი მისი ხალხისა, გარდა თავიანთი აზრის გამოთქმისა: გააძევეთ ისინი თქვენი ქალაქიდან. უეჭველად, ეგენი არიან ხალხი, რომელთაც ნამეტანი უმწიკვლოება სურთ!

83 ამრიგად, გადავარჩინეთ იგი და ოჯახი მისი, ცოლის გამოკლებით, იგი დარჩენილთა შორის იყო .

84 და ჩვენ გავაწვიმეთ მათზე წვიმა . მაშ, შეხედე, როგორი იყო ცოდვილთა აღსასრული!

85 და მედიენელებთან მათი ძმა შუღეიბი. უთხრა: ჰეი, ხალხო ჩემო! თაყვანი ეცით ალლაჰს, არ გყავთ სხვა ღმერთი მის გარდა. თქვენ მოგივიდათ უკვე ცხადი მტკიცება თქვენი ღმერთისგან . სრულად დაიცავით საზომი და სასწორი, არ წაართვათ ხალხს ის, რაც მათ ეკუთვნით, და არ გამოიწვიოთ არეულობა ქვეყნად , მისი კეთილმოწყობის შემდეგ. თუკი ხართ მორწმუნენი, ეს თქვენთვისვე უკეთესი!

86 და ნუ ჩაუსაფრდებით ყველა გზის სათავეში, რომ დაექადნოთ და აღუკვეთოთ ალლაჰის გზა ვინც იწამა, და სიმრუდე გწადიათ მისი. და გაიხსენეთ, ცოტანი რომ იყავით და შემდეგ გაგამრავლათ. შეხედეთ, როგორი იყო უკეთურთა აღსასრული .

87 და თუ ნაწილმა თქვენგან იწამა ის, რითაც მოვლენილ ვარ, და მეორე ნაწილმა არ იწამა, მაშინ მოითმინეთ, სანამ ალლაჰი არ განსჯის ჩვენს შორის, რამეთუ საუკეთესო მსაჯულია იგი!

88 და თქვეს თავკაცნმა მისი ხალხიდან, რომელნიც ქედმაღლობდნენ: უთუოდ, ჩვენი სოფლიდან გაგაძევებთ შენაც, შუღეიბ, და რომელთაც ირწმუნეს შენთან ერთად, ან უსათუოდ უნდა დაუბრუნდეთ ჩვენს რჯულს. მიუგო: თუნდაც ზიზღს ვგრძნობდეთ მის მიმართ?

89 ალლაჰს უთუოდ ცილს დავსწამებთ, თუკი დავუბრუნდებით თქვენს სარწმუნოებას მას შემდეგ, რაც ალლაჰმა გვიხსნა მისგან. და არ იქნება, ჩვენ დავუბრუნდეთ მას გარდა, ალლაჰის ნებისა, ჩვენი ღმერთისა. ჩვენი ღმერთი გარემოიცავს ცოდნით ყველაფერს. ჩვენ ალლაჰს ვჰმორჩილობთ. ღმერთო ჩვენო! განსაჯე ჩვენსა და ჩვენს ხალხს შორის ჭეშმარიტებით, რამეთუ შენ ხარ საუკეთესო მსაჯული!

90 და უთხრეს თავკაცნმა მისი ხალხიდან, რომელთაც უარყვეს: თუ თქვენ გაჰყვებით შუღეიბს, უეჭველად, წაგებულთა შორის იქნებით!

91 ამრიგად, შეიპყრო ეგენი ძლიერმა მიწისძვრამ და იქმნენ თავიანთ სახლებში დაჩოქილნი მუხლებზე.

92 და რომელთაც ცრუდ შერაცხეს შუღეიბი, ვითომც არ უცხოვრიათ იქ . რომელთაც ცრუდ შერაცხეს შუღეიბი, სწორედ ეგენი არიან დაზარალებულნი.

93 მაშინ გატრიალდა მათგან და უთხრა: ჰეი, ხალხო ჩემო! უეჭველად, მე გადმოგეცით ჩემი ღმერთის უწყებანი! და დაგარიგე თქვენ , მაშინ რატომღა ვიდარდო ურწმუნო ხალხის გამო?

94 და ჩვენ არ წარგვიგზავნია არც ერთ ქალაქში შუამავალი, რომ მისი მკვიდრისთვის არ დაგვეტეხა უბედურება და გაჭირვება, ეგების შევედრებოდნენ ეგენი!

95 შემდეგ ცუდი კარგით ჩავუნაცვლეთ, ვიდრეღა გამრავლდნენ და თქვეს : ჩვენს მამებსაც სწვევიათ უბედურება და ბედნიერება . „ამრიგად, მოულოდნელად დავატეხეთ უბედურება და ვერ გრძნობდნენ ეგენი“!

96 და რომ იმ ქვეყნის ხალხს ერწმუნათ და თავი აერიდებინათ , უეჭველად, გარდავფენდით მათდა ცისა და ქვეყნის ხვავ–ბარაქას. მაგრამ ცრუდ შერაცხეს , ამიტომაც შევიპყარით ისინი იმის გამო, რაც მოიხვეჭეს!

97 ნუთუ უსაფრთხოდ გრძნობდნენ თავს ქვეყნის მკვიდრნი , როცა ეწეოდათ მათ ჩვენი რისხვა მძინარეთ ღამით?

98 ან უსაფრთხოდ გრძნობდნენ თავს ქვეყნის მკვიდრნი, როცა ეწეოდათ მათ ჩვენი რისხვა გართობისას დღისით?

99 ნუთუ დაზღვეული ეგონათ თავი ალლაჰის მახისგან ? ვერ იქნება დაზღვეული ალლაჰის მახისგან, გარდა წაწყმედილნი ხალხისა!

100 ნუთუ ვერ შეიგნეს, რომელნიც მემკვიდრეობენ დედამიწას მისი ბინადრების შემდგომ, რომ, თუ ვინებებდით, მათი ცოდვების გამო ვაწევდით სასჯელს და დავუსვამდით მათ გულებზე ბეჭედს და ვეღარ შეისმენდნენ ეგენი!

101 აი, ეს ქალაქნი , რომელთა ზოგიერთ ამბებსაც გამცნობთ შენ . უეჭველად! მივიდნენ მათთან შუამავალნი მათივე წიაღიდან მოწმობანითურთ , მაგრამ (გონებამახვილნი) არ იყვნენ, რომ ერწმუნათ, რაც ცრუდ შერაცხეს ადრე. ასრე ასვამს ალლაჰი ბეჭედს ურწმუნოთა გულებს!

102 და ვერა ვჰპოვეთ ჩვენ მათგან უმრავლესში აღთქმის ერთგულება, მაგრამ ვჰპოვეთ მათგან უმრავლესი ნამდვილად გზააბნეული.

103 მერე წარვგზავნეთ მუსა მაგათ შემდგომ სასწაულებით ფარაონთან და თავის ხალხთან . მაშინ, უარყვეს მათ ისინი . მაშ, შეხედე, როგორი იყო უკეთურთა აღსასრული!

104 და უთხრა მუსამ: ჰეი, ფარაონო! უეჭველად, სამყაროთა უფალის შუამავალი ვარ მე!

105 ჭეშმარიტება იგია, რომ არ ვილაპარაკო ალლაჰზე, გარდა სიმართლისა! მე მოვედი თქვენთან ცხადი სასწაულით თქვენი ღმერთისგან. უკვე დროა გამოგზავნო ჩემთან ერთად შვილნი ისრაილისა !

106 უთხრა : თუკი მოხვედი სასწაულით , მაშ მოიტანე იგი, თუკი შენ ხარ მართალთაგანი.

107 და გადააგდო თავისი ჯოხი . ესრეთვე იქცა იგი ცხად გველად .

108 და როცა ამოიღო მან ხელი, უეცრად თეთრი გახდა შემხედვარეთა წინ.

109 თქვეს ფარაონის წარჩინებულებმა: უეჭველად, ეგ განსწავლული ჯადოქარია.

110 სურს, რომ თქვენივე მიწიდან გაგაძევოთ. მაშ, რას მირჩევთ?

111 მიუგეს: შეაყოვნე ეგ და ძმა მისი, და შემკრებნი დააგზავნე ქალაქებში,

112 მოგიყვანონ ყველა საუკეთესო ჯადოქარი.

113 და მივიდნენ ჯადოქრები ფარაონთან, უთხრეს: უეჭველად, ჯილდო გვერგება, თუკი ვიქნებით გამარჯვებული ჩვენ.

114 მიუგო: კარგი, თქვენ უთუოდ, ჩემთან დაახლოვებულთაგანი იქნებით.

115 უთხრეს: ჰეი, მუსა! შენ გადააგდებ (პირველად) თუ ჩვენ გადავაგდოთ?

116 მიუგო: გადააგდეთ. და როცა გადააგდეს , მოუნუსხეს ხალხს თვალნი, და ჩაუნერგეს შიში და წარმოადგინეს დიდი ჯადოქრობა.

117 და ჩვენ ზეშთავაგონეთ მუსას, რომ გადააგდე შენი ჯოხი და აი, შთანთქავს იგი, რასაც გრძნეულობდნენ ისინი.

118 ასრე გაცხადდა ჭეშმარიტება, და იქნა ამაოდ, რასაც ისინი სჩადიოდნენ.

119 ეგრე დამარცხდნენ იქ და დამცირებულნი უკან გაბრუნდნენ.

120 და ჯადოქრები ძირს გაერთხნენ მუხლმოყრილნი .

121 თქვეს: ჩვენ ვიწამეთ ღმერთი სამყაროთა,

122 ღმერთი მუსასი და ჰარუნისა!

123 ფარაონმა უთხრა: თქვენ იწამეთ იგი, ვიდრე ნებას დაგრთავდი მე? უეჭველად, ესაა ნამდვილი მახე, რომელიც დააგეთ თქვენ ამ ქალაქში, რათა გაიყვანოთ აქედან მისი მკვიდრნი. მაშ, შეიტყობთ თქვენ მალე !

124 უეჭველად, ხელებსა და ფეხებს გარდიგარდმო მოგაჭრი თქვენ, მერე უთუოდ, ჯვარზე ჩამოგკიდებთ!

125 მიუგეს: უეჭველად, ჩვენ მივიქცევით ჩვენსავ ღმერთთან .

126 და ჩვენდამი შენი გაწყრომა სხვა მეტი არაფერია თუ არა, რომ ვიწამეთ აიათები ჩვენი ღმერთისა, როცა გვებოძა ჩვენ. ღმერთო ჩვენო! მოგვმადლე ჩვენდა მოთმინება და მუსლიმებად მიგვიბარე ჩვენ!

127 და უთხრეს ფარაონის ხალხიდან წინაკაცებმა: ნუთუ დაანებებ მუსას და მის ხალხს, რომ ბოროტება ჰქმნან დედამიწაზე და მიგატოვონ შენ და შენი ღმერთები ? მიუგო: ჩვენ მოვუკლავთ მათ ძეებს და ასულებს ცოცხლებს დავუტოვებთ . და ჩვენ, უეჭველად, მძლეველნი ვართ მათი !

128 უთხრა მუსამ თავის ხალხს: შეწევნა შესთხოვეთ ალლაჰს და მოითმინეთ. უეჭველად, ალლაჰს ეკუთვნის დედამიწა. და სამემკვიდრეოდ უბოძებს, ინებებს ვისაც თავის მსახურთაგან. და ბოლო ღვთისმოშიშებისთვისაა !

129 მიუგეს: ჩვენ დავიჩაგრეთ ადრეც, სანამ შენ ჩვენთან მოხვიდოდი და შენი მოსვლის მერეც. უთხრა: დაე, თქვენმა უფალმა მოაშთოს თქვენი მტერი და გქმნათ მემკვიდრედ ამ ქვეყანაზე, და მერე შეხედოს, როგორ მოიქცევით თქვენ!

130 უეჭველად, ჩვენ დავატეხეთ თავს მოუსავლიანობა ფარაონის სახლეულს წლების მანძილზე, ეგებ გონს მოგებოდნენ ეგენი!

131 მაგრამ მათ, როცა სიკეთე ეწიათ, თქვეს: ეს დავიმსახურეთ ჩვენ! და თუკი ავი დაატყდათ, მუსას და ვინც მასთან იყო იმას მიაწერდნენ. არადა მათი უბედურება ალლაჰისგანაა, მაგრამ უმეტესობა მათგან ამას ვერ ხვდება.

132 და უთხრეს : რამდენი სასწაულიც არ უნდა მოგვიტანო ჩვენ, რათა მოგვაჯადოვო ამით, მაინც არ დაგიჯერებთ შენ.

133 მაშინ ჩვენ მოვუვლინეთ ლეშტერი და კალიები , მკბენარი მწერები და ბაყაყები და სისხლი ცხად სასწაულებად. ამ ყველაფრის მიუხედავად, გამედიდურდნენ და ცოდვილ ხალხად იქცნენ ეგენი.

134 და როცა დაატყდათ მათ სასჯელი, უთხრეს: ჰეი, მუსა! შესთხოვე ჩვენთვის შენს ღმერთს, რაც აღგითქვა შენ. და სასჯელს თუ მოგვაშორებ, უთუოდ, ჩვენ გიწამებთ შენ და უსათუოდ ისრაილის შვილთ წარმოვგზავნით შენთან ერთად.

135 მაგრამ, როდესაც დათქმულ დრომდე სასჯელი მოვაცილეთ , მაშინ სიტყვას ტეხდნენ ეგენი.

136 უკვე დავსაჯეთ და ზღვაში დავახრჩვეთ ისინი იმისთვის, რადგანაც ჩვენს აიათებს ცრუდ რაცხავდნენ და იყვნენ მისადმი უსულგულო.

137 და დავუმკვიდრეთ იმ ხალხს , რომელნიც ითვლებოდნენ უძლურად, ქვეყნის აღმოსავლეთი და დასავლეთი, დავლოცეთ რომელიც. „და აღსრულდა უსათნოესი

სიტყვები" შენი ღმერთისა ისრაილის შვილებისადმი იმის გამო, რომ მოითმინეს მათ . და გავანადგურეთ ის, რასაც აკეთებდა ფარაონი და ხალხი მისი და აშენებდნენ რასაც.

138 ხოლო გადავიყვანეთ ისრაილის შვილნი ზღვაზე და გადააწყდნენ ხალხს, რომელნიც თავიანთ კერპებს ეთაყვანებოდნენ. უთხრეს: ჰეი, მუსა! დაგვიდგინე ჩვენ ისეთი ღვთაება, როგორი ღვთაებებიც ჰყავთ მათ. მიუგო: უეჭველად, თქვენ ხართ ხალხი, რომელნიც ვერ არჩევთ კარგსა და ცუდს.

139 უეჭველად, გასანადგურებელია ის, რასაც ადგანან ეგენი და ფუჭია ის, რასაც აკეთებენ.

140 უთხრა: განა ალლაჰის მაგივრად სხვა ღვთაება ვისურვო თქვენთვის, როცა მან აღმატებულ გყოთ თქვენ სამყაროთა ზედა?

141 ოდეს გიხსენით თქვენ ფარაონისგან და მისი სახლეულისგან, საშინელ ტანჯვას რომ გაწევდნენ, ხოცავდნენ თქვენს ძეებს და ცოცხლად ტოვებდნენ ასულებს. ეს იყო უდიდესი გამოცდა თქვენი ღმერთისგან.

142 და აღთქმა მივეცით მუსას ოცდაათი ღამე და სრულვქმენით იგი ათით. ამრიგად, სისრულეში მოვიდა მისი ღმერთისგან განსაზღვრული ვადა, ორმოცი ღამე. და უთხრა მუსამ ჰარუნს, თავის ძმას: იყავი ჩემი შემცვლელი ჩემი ხალხისთვის, და ჰთესე სიკეთე და არ გაჰყვე უკეთურთა გზას.

143 და როცა მუსა მოვიდა ჩვენს დანიშნულ დროს, მისი ღმერთი დაელაპარაკა მას. უთხრა: ღმერთო ჩემო! გამომეცხადე, რათა გიხილო! მიუგო: შენ ვერასოდეს დამინახავ მე . მაგრამ გაიხედე მთისკენ . თუ ის თავის ადგილზე უძრავად დარჩა, მაშინ მიხილავ შენც! და როცა მთას გამოეცხადა ღმერთი მისი, მტვრად იქცა იგი. და მუსა უგონოდ დაეცა ძირს. როცა გონს მოვიდა, თქვა: დიდება შენდა! შენ გთხოვ შენდობას და პირველი ვარ მორწმუნეთაგან მე .

144 უთხრა : ჰეი, მუსა! უეჭველად, მე ჩემი უწყებანითა და ჩემი სიტყვებით შენ გამოგარჩიე კაცთაგან . მაშ, აიღე შენ რაც გიბოძე და იყავ მადლიერთაგანი!

145 და ჩვენ დავუწერეთ მას დაფებზე რჩევა-დარიგება ყველაფერზე და განმარტება ყველაფრისა. მაშ, გეჭიროს მყარად და უბრძანე შენს ხალხს საუკეთესოდ მისდიონ ამას! მე კი მალე გაჩვენებთ ცოდვილთა სამყოფელს.

146 ჩემი სასწაულებისგან განვაშორებ მათ, რომელნიც უსამართლოდ მედიდურობენ დედამიწაზე. და რომც იხილონ ყველა სასწაული, არ ირწმუნებენ მას და რომც დაინახონ გზა ჭეშმარიტი, არ აირჩევენ მას გზად. ხოლო თუ დაინახავენ მრუდე გზას, დაიდგენენ მას გზად. ეს იმისთვის, რომ ცრუდ შერაცხეს ჩვენი სასწაულები და იყვნენ მისადმი უსულგულო.

147 და რომელთაც ცრუდ შერაცხეს ჩვენი აიათები და შეხვედრა საიქიოსთან, ფუჭი იქმნა მათი საქმენი. განა საზღაურად რას მიიღებენ გარდა იმისა , რასაც აკეთებდნენ ეგენი ?

148 და დაიდგინა მუსას ხალხმა, მის შემდგომ, მათი სამკაულებიდან ქმნილი ხბო კერპად, რომელიც ზღაოდა. ნუთუ ვერ ხედავენ, რომ არ ელაპარაკება ის მათ და არ დაადგენს მათ ჭეშმარიტ გზას? დაიდგინეს იგი და უსამართლონი შეიქმნენ.

149 და როცა საგონებელში ჩავარდნენ და დაინახეს, რომ გზააბნევაში იყვნენ , თქვეს: თუ ჩვენი ღმერთი არ შეგვიწყალებს და არ მოგვიტევებს, უეჭველად, ჩვენც წაგებულთა შორის აღმოვჩნდებით.

150 და როცა მუსა დაბრუნდა თავის ხალხთან განრისხებული და დამწუხრებული , უთხრა მათ: ჩემს არყოფნაში რაოდენ ცუდი ნაცვლობა გამიწიეთ. განა, დააჩქარეთ თქვენი ღმერთის ბრძანება? და დაყარა დაფები. და წაავლო თავში ხელი თავის ძმას და ქაჩავდა თავისკენ. უთხრა : ჰეი, შვილო დედაჩემისა! უეჭველად, ხალხმა გადამძალა მე და სადაცაა მკლავდნენ. და ნუ გაახარებ მტრებს ჩემზე და ნუ ჩამთვლი უსამართლო ხალხთან ერთად.

151 შეევედრა : ღმერთო ჩემო! მომიტევე მე და ჩემს ძმას , და შეგვიყვანე შენს წყალობაში, რამეთუ შენ მოწყალეთა შორის უმოწყალესი ხარ!

152 უეჭველად, რომელთაც ხბო დაიდგინეს, სასჯელს გადაეყრებიან თავიანთი ღმერთისგან და დამცირებას ამქვეყნიურ ცხოვრებაში . და ასე მივუზღავთ ჩვენ ცილისმწამებლებს !

153 და რომელთაც ჰქმნეს ცოდვა, მერე კი მოინანიეს მის შემდეგ და ირწმუნეს , უეჭველად, შენი ღმერთი ამის შემდგომ შემნდობი და მწყალობელია.

154 და როცა მუსას რისხვამ გადაუარა, აიღო დაფები და მის ნუსხაში იყო ჭეშმარიტი გზა და წყალობა იმათთვის, რომელთაც ეშინოდათ თავიანთი ღმერთისა.

155 და აირჩია მუსამ თავისი ხალხიდან სამოცდაათი კაცი ჩვენგან დათქმული ვადისთვის. და როცა მიწისძვრა დაატყდათ თავს, მან თქვა: ღმერთო ჩემო! შენ რომ გესურვა, აქამდე გაანადგურებდი მათაც და მეც. ნუთუ გაგვანადგურებ იმისათვის, რაც ჩაიდინეს ცნობამიხდილებმა ჩვენგან? სხვა არაფერი იყო ეს, თუ არა გამოცდა შენგან. ამით გზას აცდენ იმათ, ინებებ ვისაც და ჭეშმარიტ გზას დაადგენ, ინებებ ვისაც. შენ ხარ ჩვენი მფარველი. მაშ, მოგვიტევე და შეგვიწყალე ჩვენ, რამეთუ შენა ხარ საუკეთესო მიმტევებელი!

156 და ჩვენ სიკეთე დაგვიწერე სააქაოშიც და საიქიოშიც. უეჭველად, ჩვენ მოვიქეცით შენდამი მონანიებით! უთხრა: „სასჯელს ჩემსას ვაწევ, ვინებებ ვისაც, ხოლო წყალობა ჩემი გარემოიცავს ყველაფერს . მე დავუწერ მას , რომელნიც მოკრძალებულნი იქნებიან , გასცემენ ზექათს და ირწმუნებენ ჩვენს აიათებს.

157 რომელნიც მიჰყვებიან შუამავალს, წერა-კითხვის უცოდინარ ელჩს , ვისზეც ნახავენ დაწერილს თავიანთ თევრათსა და ინჯილში. იგი უბრძანებს მათ კეთილის გაკეთებას და უკრძალავს გასაკიცხს, და ნებას რთავს საამოს და უშლის საძაგელს , და ჩამოხსნის მათ ტვირთსა და ბორკილებს , რომელიც მათთვის იყო . მაშ, რომელთაც იწამეს იგი, მხარში ამოუდგნენ და ეხმარებოდნენ, და გაჰყვნენ ნათელს, რომელიც გარდმოევლინა მასთან ერთად , სწორედ, ეგენი ნეტარნი არიან!

158 უთხარი : ჰეი, ადამიანებო! უეჭველად, მე ვარ ყველა თქვენგანისთვის შუამავალი ალლაჰისა, რომელსაც ეკუთვნის მეუფება ცათა და ქვეყნისა. არ არსებობს ღვთაება, გარდა მისი! იგი აცოცხლებს და აკვდინებს. მაშ, ირწმუნეთ ალლაჰი და შუამავალი მისი, წერა-კითხვის უცოდინარი ელჩი, რომელსაც სწამს ალლაჰის და მისი სიტყვების. და მისდიეთ მას, ეგების ჭეშმარიტ გზას დაადგეთ თქვენ!

159 და მუსას ხალხშიც არის თემი, რომელნიც ჭეშმარიტებით სწორ გზაზე აყენებენ და მისით სამართლიანად მოქმედებენ .

160 და დავყავით ჩვენ ეგენი თორმეტ საგვარეულო ხალხად და ზეშთავაგონეთ მუსას, როცა წყალი ითხოვეს მისგან მისმა ხალხმა, რომ: „ამთხვიე შენი ჯოხი ქვას!“ და ამოჩუხჩუხდა იქიდან თორმეტი წყარო . უკვე ყველამ გაიგნო თავისი წყაროს ადგილი. და დავფინეთ ზემოდან ღრუბლები და მოვავლინეთ მათთვის ციური მანანა და მწყერი. ჭამეთ საუკეთესონი, რაც გიბოძეთ თქვენ! ისინი ჩვენ კი არ მოგვექცნენ უსამართლოდ, არამედ საკუთარი თავი დაისაჯეს.

161 აკი, ნაბრძანები იყო მათთვის: „დასახლდით ამ ქალაქში და აქაური ნაყოფი ჭამეთ, სადაც გენებოთ და რამდენიც გენებოთ. შედით კარიბჭეში სეჯდეთი და შეევედრეთ „შენდობა“. ჩვენ შეგინდობთ თქვენს შეცდომებს და ვუმრავლებთ კეთილისმქმნელებს.

162 ხოლო რომელნიც უსამართლოდ მოიქცნენ, შეცვალეს სხვა სიტყვით, რაც იყო ნათქვამი მათთვის. მაშინ ჩვენ მოვუვლინეთ მათ სასჯელი ზეციდან იმისათვის, რომ უსამართლონი იყვნენ ეგენი.

163 და მათ ჰკითხე იმ ქალაქზე, რომელიც იყო ზღვის პირას, აკი ისინი გადადიოდნენ შაბათის ზღვარს. როცა მათთან შაბათობით თევზები მოაწყდებოდნენ ხოლმე, და დღესა, რომელიც არ იყო ნაკრძალი, თევზი არ მოდიოდა მათთან. ასე ვცდით მათ იმის გამო, რომ არასწორ გზაზე იდგნენ ეგენი.

164 და აკი, იკითხეს ზოგიერთმა მათგანმა: „რისთვის შეაგონებთ ხალხს, რომელსაც ამოწყვეტს ალლაჰი ან დასჯის სასტიკად?!“ მიუგეს: „თავის გამართლებისთვის თქვენი ღმერთის წინაშე, და ეგების თავი დაიცვან ცოდვისგან.“

165 ხოლო როცა მათ დაივიწყეს ის, რასაც ჩავაგონებდით, გადავარჩინეთ ჩვენ, რომელნიც აღუკვეთდნენ ცუდს. და ისინი, რომელთაც შესცოდეს, დავსაჯეთ სასტიკი სასჯელით იმისთვის, რომ არასწორ გზაზე იდგნენ.

166 ხოლო როცა დაარღვიეს ის, რაც ეკრძალებოდათ, ვუთხარით მათ: იყავით საზიზღარი მაიმუნები!

167 და მაშინ განაცხადა ღმერთმა შენმა, რომ მათ წინააღმდეგ უთუოდ წარგზავნიდა აღდგომის დღემდე იმათ, ვინც მათ საშინელ ტანჯვას მიაყენებდა. უეჭველად, შენი ღმერთი სასჯელის სწრაფმიმგებია, და უეჭველად, შემნდობია, მწყალობელია იგი!

168 და დავანაწილეთ ისინი ქვეყანაზე ხალხებად. მათ შორის არიან მართალნი და არიან უსამართლონი. და ჩვენ გამოვცადეთ ეგენი სიკეთეებითა და სიავენით, ეგების უკუმოიქცნენ!

169 მაგრამ მოვიდნენ მათ შემდგომ სხვა თაობები, რომელთაც მემკვიდრეობად მიიღეს წიგნი . ეგენი ირჩევდნენ წარმავალი ქვეყნის ქონებას და ამბობდნენ: „მოგვეტევება ჩვენ.“ და თუ მოევლინებოდა მათ წარმავალი ქვეყნის მსგავსი ქონება, ეგენი იმასაც აიღებდნენ. განა არ იყო აღებული მათგან წიგნის პირობა, რომ ჭეშმარიტების გარდა, არ იტყოდნენ ალლაჰზე არაფერს? და მათ შეისწავლეს, რაცაა მასში. ხოლო საიქიო სამყოფელი უფრო უკეთესია მათთვის, რომელნიც მოკრძალებულნი იქნებიან . და ნუთუ არ მოეგებით გონს?!

170 და რომელნიც ჩაიკრავენ წიგნს და აღავლენენ ლოცვას, უეჭველად, ჩვენ არ დავუკარგავთ საზღაურს კეთილისმქმნელებს.

171 და როცა აღვმართეთ მათ ზემოთ მთა, ვითარცა ჩრდილი და ეგონათ, ზემოდან დაემხობოდა მათ. აიღეთ მტკიცედ, რაც თქვენ გიბოძეთ და გაიხსენეთ რაც მასშია, ეგების დაცული იქმნეთ ყოველივე ცუდისაგან!

172 აკი, შენმა ღმერთმა ადამის შვილთა წელიდან მათივე შთამომავლობა გამოიყვანა, და საკუთარი თავის წინააღმდეგ ამოწმებინა: „განა არა ვარ თქვენი ღმერთი მე?“ უთხრეს: „დიახ, ვაღიარეთ ჩვენ.“ უეჭველად, ჩვენ არ ვუწყოდით ამას, რომ არ ეთქვათ აღდგომის დღეს.

173 ან (რომ არ) გვეთქვა: თუმცა ჩვენამდე, ჩვენმა მამებმა თანაზიარი გაუჩინეს და ჩვენა ვართ მათ შემდგომი შთამომავლობა. ნუთუ იმისთვის დაგვღუპავ , რაც ჰქმნეს ცრუმორწმუნეებმა?

174 და ასე განვმარტავთ აიათებს, ეგების უკუმოიქცნენ.

175 და მათ წაუკითხე ამბავი იმის შესახებ, რომელსაც ვუბოძეთ ჩვენი აიათები, მერე გაემიჯნა იგი მას, და მიიყოლა ეშმაკმა , ამრიგად იქცა გაუგონართაგან.

176 და რომ გვენება, ჩვენ ამით ავამაღლებდით მას, მაგრამ იგი გატაცებული იყო დედამიწით და აჰყვა თავის ვნებებს. ხოლო მდგომარეობა მისი ძაღლის მდგომარეობას ჰგავს, რომელსაც თუ დაესხმები, ენას გამოყოფს და როცა გაეცლები, მაშინაც ენას გამოყოფს. ესაა მაგალითი ხალხისა, რომელთაც ცრუდ შერაცხეს ჩვენი აიათები. დროა უკვე უამბო ეს ამბავი, ეგების დაფიქრდნენ ეგენი!

177 რაოდენ ცუდია მდგომარეობა ხალხის, რომელთაც ცრუდ შერაცხეს ჩვენი აიათები და საკუთარ თავს ავნეს.

178 ალლაჰი ვისაც დაადგენს ჭეშმარიტ გზაზე, სწორედ, იგი ადგას ჭეშმარიტ გზას, და ვისაც ჭეშმარიტ გზას ააცდენს, სწორედ ეგენი არიან წაწყმედილები.

179 ვფიცავ, ჩვენ გავაჩინეთ ბევრი ჯინი და ადამიანი ჯოჯოხეთისთვის. მათ გული აქვთ, რომლითაც არ შეიმეცნებენ და მათ თვალები აქვთ, რომლითაც არ დაინახავენ და მათ ყურები აქვთ, რომლითაც არ შეისმენენ . ეგენი პირუტყვებივით არიან, ოღონდ უფრო გზააბნეულნი მათზე. ისინი უგულისყურონი არიან!

180 ყველაზე საუკეთესო სახელები ალლაჰისაა . მაშ, შეევედრეთ მას ამით და განერიდეთ, რომელნიც მის სახელების შესახებ ჭეშმარიტებას ცვლიან. მალე მიეზღვებათ იმისათვის , რასაც სჩადიოდნენ!

181 ჩვენს გაჩენილთაგან, არიან ხალხი, რომელნიც ჭეშმარიტებით ხელმძღვანელობენ და ასევე ატარებენ სამართალს მისით .

182 და რომელთაც ცრუდ შერაცხეს ჩვენი აიათები, ნელ-ნელა მივიყვანთ დაღუპვამდე, ისე რომ ვერც კი გაიგებენ ამას!

183 და გადავუვადებ მაგათ. უეჭველად, ჩემი მახე მტკიცეა!

184 ნუთუ არ დაფიქრდებიან ეგენი, რომ მათი თანამოძმე შეშლილი არ არის? იგი მხოლოდ ცხადი შეგონებაა.

185 ნუთუ არ ფიქრობენ ცათა და მიწის მეუფებაზე და იმ ყველაფერზე, რაც ალლაჰს გაუჩენია; და რომ, იქნებ, მოახლოვდა მათი ვადა ? მაშ, რომელ ნათქვამს ირწმუნებენ ამის მერე?

186 ვისაც ალლაჰი გზააბნევაში ჩააგდებს, მას აღარ მოეძებნება ჭეშმარიტ გზაზე დამდგენი. და მიაგდებს მაგათ. ამრიგად, ისინი ერთხანს დაძრწიან თავიანთ ნებაზე მიშვებული.

187 ისინი შენ საათის შესახებ გეკითხებიან, თუ როდის იქნება იგი? უთხარი: ამის ცოდნა მხოლოდ ალლაჰთანაა, ვერავინ განაცხადებს მის დროს, გარდა მისი, მხოლოდ ის გაამხელს დადგენილ დროს. იგი უფრო მძიმეა, ვიდრე ცანი და დედამიწა. ის მოულოდნელად გეწევათ თქვენ. ისინი გეკითხებიან შენ, თითქოს იცოდე რამე ამის შესახებ. უთხარი: ამის ცოდნა მხოლოდ ალლაჰთანაა, მაგრამ არ უწყის ხალხის უმეტესობამ.

188 უთხარი: მე არ ძალმიძს საკუთარ თავს მოვუტანო სარგებელი ან ზიანი, გარდა იმისა, ინებებს რასაც ალლაჰი. და რომ მცოდნოდა დაფარულის, სიკეთეს უთუოდ გავამრავლებდი და არ შემეხებოდა სიავე. სწორედ, რომ მე მხოლოდ მორწმუნე ხალხთათვის შემგონებელი და მახარობელი ვარ!

189 იგია რომელმაც, გაგაჩინათ თქვენ ერთი სულისგან და გააჩინა მისგან მეწყვილე მისი, რათა სიმშვიდე მოეპოვებინა მასთან. როცა დაეუფლა მას , ქალმა მცირე ტვირთი იტვირთა და ცოტა ხანს დადიოდა იმით, ხოლო როცა დამძიმდა , ისინი შეევედრენ ალლაჰს, თავიანთ ღმერთს: თუ ჩვენ კეთილშობილ (შვილს) გვიბოძებ, უთუოდ, მადლიერნი ვიქნებით ჩვენ.

190 და როცა უნაკლო შვილი უბოძა, შეუქმნეს მას თანაზიარნი, რაც უბოძა იმით . თუმცა ალლაჰი დიადია იმაზე, რასაც თანამოზიარედ უდგენენ.

191 ნუთუ თანამოზიარედ უნდა უჩენდნენ იმას, ვინც ვერაფერს აჩენს და პირიქით, თავად არიან გაჩენილნი?

192 და არ შეუძლიათ შველა მათი , და ვერც საკუთარ თავს უშველიან.

193 და თუ სწორი გზისკენ მოუხმობთ , არ მოგყვებიან ეგენი. სულ ერთია თქვენთვის, მოუხმობთ მათ, თუ მდუმარენი იქნებით თქვენ.

194 უეჭველად, რომელთაც მოუხმობთ თქვენ ალლაჰის გარდა, მსახურნი არიან ისინი, თქვენი მსგავსი. მაშ, მოუხმეთ მათ, დაე, გიპასუხონ თქვენ, თუკი ხართ მართალნი!

195 განა აქვთ ფეხები, რომლითაც დადიან; ან ხელები, რომლითაც აიღებენ; ან თვალები, რომლითაც დაინახავენ; ან ყურები, რომლითაც მოისმენენ? უთხარი : მოუხმეთ თქვენს თანაზიართ, მერე იმოქმედეთ ჩემს წინაამდეგ, და დროს ნუ გადამიწევთ.

196 უეჭველად, ჩემი მფარველი ალლაჰია, რომელმაც ზეგარდმოავლინა წიგნი. და კეთილისმქმნელთა მფარველია იგი.

197 და რომელთაც თქვენ მოუხმობთ მის გარდა, არ ძალუძთ მათ თქვენი დახმარება, და ვერც საკუთარ თავს დაეხმარებიან.

198 და თუ თქვენ მათ ჭეშმარიტებისკენ მოუწოდებთ, არ გაიგონებენ ეგენი. და დაინახავ, რომ გიყურებენ შენ და ვერ გხედავენ.

199 შემწყნარებლობა დაიდგინე შენ, უბრძანე სიკეთე და უმეცართ ზურგი აქციე.

200 და თუ ეშმაკმა გიბიძგოს ცდუნებისკენ, უმალვე ალლაჰს მიეკედლე. უეჭველად, იგი ყოვლისმსმენია, ყოვლისმცოდნეა.

201 უეჭველად, რომელნიც მოკრძალებულნი არიან ღვთისადმი, თუ მათ ეშმაკის მხრიდან რამე ავი შეეხოთ, გაიხსენებენ და დაინახავენ ეგენი .

202 და მათ ძმებს ჩაითრევენ ისინი ჯოჯოხეთისკენ, მაგრამ მაინც არ მოიშლიან ეგენი .

203 და თუ არ მიუტან მათ აიათს , გეუბნებიან: განა იგი შენს მიერ არ იყო მოგონილი? უთხარი: მე მივსდევ მხოლოდ იმას, რაც ჩემი ღმერთისგან შთამეგონა. ესაა ცხადი მტკიცებულებანი თქვენი ღმერთისგან, მორწმუნე ხალხთათვის ჭეშმარიტ გზად და მოწყალებად!

204 და როცა იკითხება ყურანი, ისმინეთ იგი და გაჩუმდით , ეგების შეწყალებულ იქმნეთ თქვენ!

205 და გულში ახსენე ღმერთი შენი მოწიწებით და შიშით, და არა ხმამაღალი სიტყვებით, დილით და საღამოს. და ნუ იქნები უგუნურთაგანი!

206 უეჭველად, რომელნიც შენ ღმერთთან არიან , არ გამედიდურდებიან მისადმი თაყვანისცემისგან და განადიდებენ მას და მის წინაშე სეჯდეს აღასრულებენ!

## სურა 8

„ენფალ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. გეკითხებიან შენ ნადავლის თაობაზე , უპასუხე: ნადავლი ალლაჰისა და შუამავალისაა . მაშ, გეშინოდეთ ალლაჰისა და გამოასწორეთ თქვენს შორის არსებული; ჰმორჩილებდეთ ალლაჰსა და შუამავალსა მისსა, თუკი ხართ მორწმუნენი .

2. უეჭველად, მორწმუნენი არიან ისინი, რომელთაც გულები შიშით უთრთიან, როცა ხსენდება ალლაჰი, ხოლო როცა მისი აიათები ეკითხებათ, რწმენას ჰმატებს იგი და მიენდობიან თავიანთ ღმერთს,

3. ასევე რომელნიც ლოცვას აღავლენენ და ჩვენ რაც ვუბოძეთ, გაიღებენ .

4. აი, სწორედ ეგენი არიან ჭეშმარიტი მორწმუნენი. მათთვისაა გამზადებული მაღალი ხარისხები თავიანთ ღმერთთან, შეწყალება და გამოულევი სარჩო .

5. ჭეშმარიტებისათვის გამოგიყვანა უფალმა შენმა სახლიდან, ხოლო მორწმუნეთა ერთ ნაწილს ეს არ მოსწონდა .

6. გეკამათებიან შენ ჭეშმარიტების თაობაზე მას მერე, რაც ის გაცხადდა, თითქოსდა სასიკვდილოდ მიერეკებოდნენ და ამას ხედავდნენ .

7. და აკი, თქვენ ალლაჰმა აღგითქვათ, რომ ორი რაზმიდან თქვენია ერთ-ერთი; და თქვენ გსურდათ, შეუიარაღებელი რაზმი ყოფილიყო თქვენი. ხოლო ალლაჰს ნებავს, რომ ჭეშმარიტება განაცხადოს თავის სიტყვებით და ამოძირკვოს ურწმუნოთა ზურგი ;

8.	რათა დაადგინოს ჭეშმარიტება და აღმოფხვრას სიცრუე , თუნდაც ცოდვილებს არ მოსწონდნენ.

9.	აკი, სთხოვდით შეწევნას თქვენს ღმერთს და მაშინვე გიპასუხა თქვენ: უეჭველად, „შეგაწევთ მე ათას ანგელოზს, ერთმანეთის მიყოლებილთ“.

10.	და არ დაუდგენია იგი ალლაჰს თუ არა ხარებად, რომ იჯეროთ მისით გულები. და არ იქნება შეწევნა, თუ არა ალლაჰისგან. უეჭველად, ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია.

11.	აკი, მან თვლემა მოგგვარათ სიმშვიდედ და მოგივლინათ ზეციდან წყალი, რომ თქვენ განეწმინდეთ მისით და მოგეცილებინათ ეშმაკისეული სიბილწე, რომ მიეჯაჭვა თქვენი გულები და გაგიმაგრა ამით ფეხნი თქვენი .

12.	აკი, შთააგონა ღმერთმა შენმა ანგელოზებს : უეჭველად, მე თქვენთან ერთად ვარ! მაშ, შეეწიეთ მათ, რომელთაც ირწმუნეს! ჩავუგდებ მათ გულებში ძრწოლას , ურწმუნონი არიან რომელნიც, და დაჰკარით ზემოდან კისრებზე და ყველა თითებზე დაჰკარით მათ!

13.	ეს იმისთვის, რომ ეურჩნენ ალლაჰს და მის შუამავალს და ვინც ეურჩება ალლაჰს და მის შუამავალს, მაშინ, უეჭველად, ალლაჰის სასჯელი სასტიკია!

14.	მაშ, ეს იგემეთ თქვენ ! და უეჭველად, ურწმუნოთათვისაა ცეცხლის სასჯელი!

15.	ჰეი, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! როცა მწყობრად მყოფ ურწმუნოებს შეხვდებით, ფრთხილად! არ აქციოთ ზურგნი მათ!

16.	და ვინც იმ დღეს ზურგს შეაქცევს მათ, ალლაჰის რისხვა დაუბრუნდებათ , გარდა იმათი, ვინც ხელახლა შესაბრძოლებლად ან რაზმთან შესაერთებლად შეტრიალდება. და მისი სამყოფელი ჯოჯოხეთია. და რა საზიზღარი მისაქციელია!

17.	თქვენ არ დაგიხოცავთ ეგენი, არამედ ალლაჰმა დახოცა. და როცა ისროლე, შენ არ გისვრია , არამედ ალლაჰმა ისროლა, რათა მორწმუნენი გამოსცადოს მის მიერ კეთილი განსაცდელით. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმსმენია, ყოვლისმცოდნეა!

18.	აი, ამგვარად აქარვებს ალლაჰი ურწმუნოთა მზაკვრობას.

19.	თუ თქვენ გსურთ გამარჯვება, უკვე იყო მოსული თქვენთან გამარჯვება. და თუ დაასრულებთ , უეჭველად, თქვენთვისვე იქნება უკეთესი. და თუ დაუბრუნდებით , დავბრუნდებით და ვერ გარგებს თქვენ რაზმი თქვენი ვერაფერს, თუნდ მრავალრიცხოვანი იყოთ. და უეჭველად, ალლაჰი მორწმუნეებთანაა!

20.	ჰეი, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! დაემორჩილეთ ალლაჰს და მის შუამავალს და ნუ აქცევთ ზურგს მას, როცა გესმით თქვენ!

21.	და არ იყოთ, რომელთაც თქვეს: შევისმინეთ ჩვენ! მაგრამ არ ესმით მათ .

22.	უეჭველად, ალლაჰის წინაშე, სულიერთა შორის, ყველაზე უარესნი არიან ყრუნი და მუნჯნი , რომელნიც არ მოეგებიან გონს.

23.   და მცირედი სიკეთეც რომ ეცნო მათში ალლაჰს, უსათუოდ მოჰგვრიდა მათ სმენას. და რომც შეესმინა, ეგენი მაინც პირს იბრუნებდნენ, და უარმყოფელნი არიან ეგენი!

24.   ჰეი, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! შეისმინეთ ალლაჰისა და მისი შუამავლისა, როცა მოგიწოდებენ იმისკენ, რაც სიცოცხლეს განიჭებთ . და იცოდეთ, რომ ალლაჰი აღწევს ადამიანსა და მის გულს შორის და უეჭველად, მასთან იქნებით შეკრებილნი !

25.   მოკრძალებული იყავით გამოცდისადმი, რომელიც მხოლოდ მათ კი არ ეწევათ, რომელთაც ჩაიდინეს უსამართლობა. და იცოდეთ, უეჭველად, ალლაჰის სასჯელი მკაცრია!

26.   და გაიხსენეთ, აკი, თქვენ იყავით მცირერიცხოვანი და სუსტნი დედამიწაზე . როცა გეშინოდათ, რომ ხელთ არ ეგდეთ კაცთ, მაშინ შეგიკედლათ თქვენ და თავისი შეწევნით გაგაძლიერათ და მოგმადლათ სიკეთენი , ეგების მადლიერნი იყოთ თქვენ!

27.   ჰეი, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! არ უღალატოთ ალლაჰსა და მის შუამავალს, და არ უღალატოთ მინდობილს თქვენდა, და თქვენ ეს იცით! ...

28.   და იცოდეთ, რომ თქვენი ქონება და თქვენი შვილები ცდუნებაა, და უეჭველად, ალლაჰთანაა დიდი საზღაური!

29.   ჰეი, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! თუ ალლაჰის შიში გექნებათ, მოგაგებს თქვენ ჭეშმარიტებისა და ცდომილების გარჩევის უნარს; დაფარავს თქვენს სიავეს და მოგიტევებთ თქვენ. და ალლაჰი უდიდესი წყალობის მქონეა!

30.   და აკი, გეგმავდნენ ოინებს შენდამი, რომელთაც უარყვეს , რათა შეეპყარი ან მოეკალი ან გაეძევებინე შენ. და ოინებს აწყობდნენ ეგენი და ალლაჰიც მოუწყობს ოინს ; და ალლაჰი ოინის მომწყობთაგან ყველაზე უკეთესია.

31.   და როცა ჩვენი აიათები ეკითხებათ მათ, ამბობენ: გვსმენია უკვე ჩვენ. რომ მოვინდომოთ, დიახაც, რომ ჩვენც ვიტყვით ამისთანას . ეს ხომ მხოლოდ ზღაპრებია უწინდელი.

32.   და აკი, თქვეს მათ: ღმერთო ჩვენო! თუ ეს ჭეშმარიტება შენგანაა, მაშ, გააწვიმე ჩვენდა ქვები ზეციდან, ან გვაწიე ჩვენ მწარე სასჯელი!

33.   და არ იქნება, ალლაჰმა დასაჯოს ეგენი , როცა მათთან ხარ შენ; და სანამ შენდობას ითხოვენ, არ იქნება ალლაჰმა დასაჯოს ეგენი.

34.   და რა აბადიათ მათ, რომ არ დასაჯოს ალლაჰმა? და ეგენი სდევნიან მესჯიდი ჰარამიდან , ხოლო არ არიან ეგენი მისი მცველები , მხოლოდ ღვთისმოშიშნი არიან მცველები მისი, მაგრამ არ უწყიან უმეტესობამ მათგან.

35.   და სხვა რამ არ იყო მათი ლოცვა ღმერთის სახლთან, გარდა სტვენისა და ტაშისცემისა . მაშ, იგემეთ ტანჯვა იმისთვის, რასაც უარყოფდით!

36.   უეჭველად, რომელთაც უარყვეს, ხარჯავენ ქონებას, რათა ალლაჰის გზა აღუკვეთონ. შემოეხარჯებათ იგი, შემდეგ შეიპყრობს მათ საშინელი მონანიება, მერე კი ძლეულნი იქნებიან . და ჯოჯოხეთში შეიკრიბებიან, რომელთაც უარყვეს.

37. რათა ალლაჰმა გამოარჩიოს ბილწი კარგისგან ; და რათა ერთმანეთზე დააწყოს ბილწნი, ერთად შეკრას და ამრგვარად ჯოჯოხეთში განაწესოს ისინი. სწორედ, ეგენი არიან წაგებულნი!

38. უთხარი, რომელთაც უარყვეს : თუ ისინი შეწყვეტენ , მიეტევება მათ რაც წარსულში იყო. და თუ დაუბრუნდებიან , უეჭველად, წინათ მოქმედი კანონი ძალაში შევა .

39. და შეებრძოლეთ მაგათ იქამდე, სანამ არ გაქრება ცდუნება და არ იქნება სარწმუნოება მთლიანად ალლაჰისა . ხოლო თუ შეწყვეტენ ისინი , უეჭველად, ალლაჰი ხედავს, რასაც სჩადიან.

40. და თუ სახეს აქცევენ , მაშინ იცოდეთ, რომ უეჭველად, ალლაჰი თქვენი მფარველია. რა მშვენიერი მფარველია იგი! და რა დიდებული შემწეა იგი!

41. და იცოდეთ, რომ თუ რამე ალაფს მოიპოვებთ, უეჭველად, ამის მეხუთედი ალლაჰისაა , მისი შუამავალის და ახლო ნათესავების , ობლებისა და უპოვრების და მგზავრების. თუკი თქვენ ირწმუნეთ ალლაჰი , და რაც მოვუვლინეთ ჩვენს მსახურს განსხვავების დღეს ; იმ დღეს, როცა ორი ლაშქარი შეხვდა ერთმანეთს. და ალლაჰი ყოვლისშემძლეა!

42. აკი , იმყოფებოდით თქვენ დაბლობის ახლო მხარეს, ისინი კი დაბლობის მოშორებულ მხარეს, ხოლო ქარავანი თქვენს ქვემოთ იყო . და რომ დაგეთქვათ , ვერ შეთანხმდებოდით დროზე. ეს იმიტომ, რომ ალლაჰს სისრულეში უნდა მოეყვანა , რათა ცხადი მტკიცებულებით გაენადგურებინა გასანადგურებელი, და გადაერჩინა გადასარჩენი. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმსმენია, ყოვლისმცოდნეა!

43. აკი, ალლაჰმა შენ მცირერიცხოვნად მოგაჩვენა ისინი ძილში. და რომ ეჩვენებინა მრავალრიცხოვნად, სულით დაეცემოდით და უთანხმოებას მიეცემოდით ამ საქმეში. მაგრამ ალლაჰმა გიხსნათ თქვენ . უეჭველად, იგი უწყის გულისნადებს!

44. და აკი, მოგაჩვენა მცირერიცხოვნად ისინი თქვენს თვალწში , ხოლო მათ თვალებში თქვენ გაგხადა მცირერიცხოვანი , როცა ერთმანეთს გადაეყარეთ. ეს იმიტომ, რომ ალლაჰს სისრულეში უნდა მოეყვანა. და საქმენი ალლაჰთან მიიქცევიან.

45. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! როცა ხვდებით რაზმს , სიმტკიცე გამოიჩინეთ და მრავალჯერ ახსენეთ ალლაჰი, ეგების გადარჩეთ .

46. და ჰმორჩილეთ ალლაჰსა და მის შუამავალს და არ შეეცილოთ ერთმანეთს, თორემ სულით დაეცემით და ძალას დაკარგავთ. და იყავით მომთმენნი, უეჭველად, მომთმენთანაა ალლაჰი!

47. და ნუ იქნებით მსგავსი მათი, რომელნიც თავიანთი სახლებიდან ქადილითა და ხალხის დასანახად გამოვიდნენ, და ეღობებიან ალლაჰის გზაზე. ხოლო ალლაჰი გარემოიცავს, რასაც სჩადიან.

48. და აკი, ეშმაკმა მოუკაზმა მათ საქმენი მათი და უთხრა: არ იქნება კაცთაგან თქვენი მძლეველი ამ დღეს. და უეჭველად, მე მოკავშირე ვარ თქვენი . ხოლო ერთმანეთს როცა შეერკინა ორი რაზმი, შეტრიალდა და გაიქცა იგი, და თქვა: უეჭველად, მე შორსა ვარ თქვენგან . უეჭველად, მე ვხედავ იმას, რასაც თქვენ ვერ ხედავთ . ნამდვილად, მე მეშინია ალლაჰის , რამეთუ ალლაჰის სასჯელი მკაცრია!

49.  აკი, ამბობდნენ ორპირნი და რომელთაც სენი უზით გულებში : „შეაცდინა ეგენი თავიანთმა რწმენამ". ხოლო ვინც სასოებს ალლაჰს, უეჭველად, ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია!

50.  და ნეტავ მაშინ განახა , როცა მიიბარებენ ანგელოზები მათ, რომელთაც უარყვეს. მათ სცემენ სახეში და ზურგში და აგემებენ მწველ სასჯელს!

51.  ეს იმისთვის, რაც წაიმძღვარეს თქვენმა ხელებმა. და უეჭველად, ალლაჰი არ არის უსამართლო მსახურთა მიმართ!

52.  ფარაონის ხალხის ამბისა არ იყოს და რომელნიც მათ უწინ იყვნენ: უარყვეს მათაც ალლაჰის აიათები, და დასაჯა ალლაჰმა ეგენი მათი ცოდვებისათვის, უეჭველად, ალლაჰი ძლევამოსილია და მკაცრ სასჯელიანია!

53.  ეს იმიტომ, რომ ალლაჰი მანამ არ შეცვლის წყალობას, რომელიც ხალხს უწყალობა, სანამ ისინი არ გადააცდენენ საკუთარ თავს. და უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმსმენია, ყოვლისმცოდნეა!

54.  ფარაონის ხალხის ამბისა არ იყოს და რომელნიც მათ უწინ იყვნენ: უარყვეს მაგათ თავიანთი ღმერთის აიათები, და ამგვარად ჩვენ გავანადგურეთ ისინი მათი ცოდვების გამო, დავახრჩეთ ფარაონის ხალხი. და ყველანი უსამართლონი იყვნენ ისინი.

55.  უეჭველად, ალლაჰის წინაშე ყველაზე უარესი, სულიერთა შორის, არიან ისინი, რომელთაც უარყვეს. ასე,რომ არ ირწმუნებენ ეგენი.

56.  რომელთაგანაც პირობა მიიღე , მერე ყოველთვის არღვევენ თავიანთ პირობას და არ ეშინიათ მაგათ.

57.  მაგრამ თუკი შეიპყრობ ომში, მაშინ დასაჯე ისინი თავიანთ შემდგომთა სამაგალითოდ, ეგების შეიგონონ მაგათმა!

58.  და თუ ნამდვილად შიშობ იმ ხალხისგან ღალატს, მაშინ დაარღვიე მათდამი აღთქმა სამართლიანად . უეჭველად, ალლაჰს არ უყვარს მოღალატენი!

59.  და არ იფიქრო , რომელთაც უარყვეს, დაუსხლტებიან მას . უეჭველად, ისინი გაქცევას ვერ შეძლებენ!

60.  და განამზადეთ მათთვის , რაც შეგეძლებათ, ძალა და საბრძოლო ცხენები , დააშინეთ ამით ალლაჰის მტრები, თქვენი მტრები და სხვები მათ გარდა, რომელნიც არ იცით თქვენ, ხოლო ალლაჰმა იცის. და რასაც გაიღებთ ალლაჰის გზაზე, სრულად მოგეგებათ თქვენ უკან და თქვენ არ დაიჩაგრებით!

61.  და თუ მშვიდობისკენ გადაიხრებიან, მაშ, მისკენ გადაიხარე შენც და მიენდე ალლაჰს. უეჭველად, იგი ყოვლისმსმენია, ყოვლისმცოდნეა!

62.  და თუ მოინდომეს, რომ მოგატყუონ შენ , უეჭველად, ალლაჰი კმარა შენთვის. იგია, რომელმაც გაგაძლიერა შენ თავისივე შემწეობით და მორწმუნენიც.

63.  და შეაკავშირა მათი გულები. შენ რომ გაგეღო, რაც რამ მიწაზეა, ყველაფერი, მაინც ვერ შეაკავშირებდი მათ გულებს, მაგრამ ალლაჰმა შეაკავშირა ისინი. უეჭველად, იგი ძლევამოსილია, ბრძენია!

64.   ჰეი, შუამავალო! ალლაჰი კმარა შენთვის და იმ მორწმუნეთათვის, ვინც გამოგყვა შენ!

65.   ჰეი, შუამავალო! შეაგულიანე მორწმუნენი ბრძოლისათვის . ოცი მომთმენი თუ იქნა თქვენგან, ორასსა ძლევს, და ასი თუ იქნა თქვენგან, ძლევს ათასს, რომელთაც უარყვეს; რადგანაც ისინი უგუნური ხალხი არიან.

66.   ახლა შვება მოგცათ ალლაჰმა. უწყის, რომ სუსტი ხართ თქვენ. და თუ ასი მომთმენი იქნა თქვენგან, ორასსა ძლევს, და თუ ათასი იქნა თქვენგან ძლევს ორიათასს, ალლაჰის ნებით, და ალლაჰი მომთმენლებთანაა!

67.   და არ შეშვენის შუამავალს ტყვეთა აყვანა, სანამ ქვეყანაზე გამარჯვებას არ მოიპოვებს. თქვენ ამქვეყნიური სიკეთეები გსურთ, და ალლაჰს ნებავს იმქვეყნიური. და ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია.

68.   და რომ არ ყოფილიყო ალლაჰისგან დაწერილი , გეწეოდათ თქვენ საშინელი ტანჯვა, რაც აიღეთ , იმისთვის!

69.   მაშ, ალალად და კეთილად მირთვით რაც კი რამ ნადავლად ხელთ ჩაგივარდათ, და გეშინოდეთ ალლაჰის. უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია!

70.   ჰეი, შუამავალო! უთხარი ტყვეებს, ვინც თქვენ ხელთ გყავთ: თუ შეატყობს ალლაჰი თქვენს გულებში სიკეთეს , იმაზე უკეთესს გიბოძებთ, რაც წაგერთვათ, და მოგიტევებს თქვენ. და ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია.

71.   და თუ მოინდომებენ ისინი შენს ღალატს, ასევე უღალატეს მათ ალლაჰს მანამდეც , მაშ, შესაძლებლობა მოგცა მათ წინაშე . და ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!

72.   უეჭველად, რომელთაც ირწმუნეს, გადასახლდნენ და იბრძოლეს ალლაჰის გზაზე თავიანთი ქონებითა და თავიანთი სულით; და რომელთაც შეიფარეს და დაეხმარნენ მათ, ესენი არიან მეგობრები ერთმანეთისა. და რომელთაც ირწმუნეს და არ გადასახლებულან, მოვალენი არ ხართ დაიცვათ, ვიდრე არ გადასახლდებიან. ხოლო, თუ სარწმუნოების გამო დახმარება გთხოვონ, ვალდებული ხართ დაეხმაროთ, გარდა იმ ხალხის წინააღმდეგ, ვისთანაც შეთანხმება გაქვთ დადებული. რამეთუ ალლაჰი ხედავს, რასაც სჩადიხართ თქვენ!

73.   რომელთაც არ ირწმუნეს, ერთმანეთის მეგობრები არიან. და თუ თქვენ ამას არ გააკეთებთ , დედამიწაზე დიდი არეულობა და უწესობა იქნება .

74.   და რომელთაც ირწმუნეს, გადასახლდნენ და იბრძოლეს ალლაჰის გზაზე, და რომელთაც შეიფარეს და დაეხმარნენ მათ, სწორედ ეგენი არიან ჭეშმარიტი მორწმუნენი. მათთვისაა მიტევება და სარჩო გულუხვი !

75.   და რომელთაც ირწმუნეს ამის შემდგომ და გადასახლდნენ და იბრძოლეს თქვენთან ერთად, თქვენგანნი არიან ეგენი . ნათესავნი უფრო ახლონნი არიან ერთმანეთისა ალლჰის წიგნში. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა!

სურა 9

„თევბე“

1. ეს ბოლო გაფრთხილებაა ალლაჰისგან და მისი შუამავლისგან იმ წარმართთათვის, რომლებთანაც შეთანხმება გქონდათ დადებული.

2. მაშ, იმოგზაურეთ დადამიწაზე ოთხი თვე , მაგრამ იცოდეთ, რომ თქვენ ალლაჰს ვერ გამოაცლით ძალას და უეჭველად, ალლაჰი გაანადგურებს ურწმუნოებს!

3. და აი, უწყება ალლაჰისა და მისი შუამავალის ყველა ადამიანებისადმი დიდი ჰაჯობის დღეს: უეჭველად, ალლაჰი და მისი შუამავალი წარმართებიდან შორს არიან. და თუ თქვენ მოინანიებთ, თქვენთვისვე იქნება უკეთესი. და თუ პირს იბრუნებთ, მაშ, იცოდეთ, რომ თქვენ ალლაჰს ვერ გამოაცლით ძალას. ხოლო აცნობე იმათ, რომელთაც უარყვეს მწარე სასჯელი .

4. გარდა იმ წარმართნისა, რომლებთანაც შეთანხმება გაქვთ და რომელთაც მას მერე არც ერთხელ არ დაურღვევიათ იგი და არავის დახმარებიან თქვენს წინააღმდეგ ეგენი. მაშ, დაიცავით შეთანხმება დათქმულ ვადამდე. უეჭველად, ალლაჰს უყვარს ისინი, ვინც მოკრძალებულნი არიან!

5. ხოლო როცა გაივლის ნაკრძალი თვეები, დახოცეთ წარმართები. სადაც წააწყდებით, აიყვანეთ ეგენი , ალყაში მოაქციეთ და ჩაუსაფრდით ყველა საფარში. მაგრამ თუ მოტრიალდნენ , და აღავლინეს ლოცვა და ზექათი გაიღეს, მაშ, გზა გაუხსენით მათ. უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია!

6. და თუ რომელიმე წარმართი თავშესაფარს გთხოვს, შეიფარე იგი, რათა მოისმინოს ალლაჰის სიტყვა. მერე კი უსაფრთხო ადგილას მიიყვანე . ეს იმიტომ, რომ ისინი უცოდინარი ხალხია.

7. როგორ შეიძლება ალლაჰისა და მისი შუამავლის წინაშე წარმართებს რამენაირი შეთანხმება ჰქონდეთ დადებული ? გარდა იმათი, რომლებთანაც თქვენ დადეთ შეთანხმება მესჯიდი ჰარამთან? და თუ აღასრულებენ თქვენს წინაშე დადებულ ვალდებულებას, მაშ, აღასრულეთ თქვენც მათდამი ვალდებულება. უეჭველად, ალლაჰს უყვარს, მოკრძალებულნი არიან ვინც!

8. როგორღა შეიძლება ? და თუ გაიმარჯვებენ თქვენზე, არად ჩააგდებენ თქვენდამი არც სამართალს, არც ფიცსა და არც შეთანხმებას . პირმოთნეობენ ეგენი თქვენდამი თავიანთი პირით, მაგრამ არ არის მათი გულები კმაყოფილი . და მათგან უმეტესი ამცდარია ჭეშმარიტებას.

9. გაყიდეს მათ ალლაჰის აიათები მცირე ფასად და შემოატრიალეს მისი გზიდან. უეჭველად, რაოდენ ცუდია ის, რასაც სჩადიოდნენ ეგენი!...

10. არაფრად აგდებენ მორწმუნის უფლებებს, არც ფიცს, და არც შეთანხმებას. და სწორედ, ეგენი არიან ზღვარგადასულნი.

11. მაგრამ თუ მოინანიეს, ლოცვა აღავლინეს, ზექათი გაიღეს, ძმანნი არიან რჯულში თქვენი . და იმ ხალხს განვუმარტავთ ჩვენ აიათებს, რომელნიც შეისმენენ.

12. და თუ შეთანხმების შემდგომ გატეხენ თავიანთ ფიცს და თქვენს რწმენას შეურაცხყოფენ, მაშინ შეებრძოლეთ ურწმუნოთა წინამძღოლებს, რადგანაც მათთვის არ არსებობს ფიცი; ეგების შეეშვნენ ეგენი.

13.  ნუთუ არ შეებრძოლებით ხალხს, რომელთაც გატეხეს თავიანთი ფიცი და განიზრახეს შუამავლის გაძევება ? და მათ პირველებმა წამოიწყეს . ნუთუ მათი გეშინიათ? ალლაჰის შიში უფრო უნდა გმართებდეთ , თუ ხართ მორწმუნენი თქვენ!

14.  შეებრძოლეთ მათ! ალლაჰი დასჯის მათ თქვენი ხელით და დაამცირებს, და შეგეწევათ თქვენ მათ წინააღმდეგ. ხოლო მორწმუნე ხალხის გულებს შვებას მოჰგვრის.

15.  და გაუქარწყლებს მათი გულებიდან რისხვას. და მიუტევებს ალლაჰი, ინებებს ვისაც . და ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!

16.  ნუთუ თქვენ გეგონათ, რომ თქვენს ნებაზე იქნებოდით მიშვებული, და რომ ალლაჰი არ უწყოდა, რომლებმა იბრძოლეს თქვენგან და არ დაიდგინეს მესაიდუმლედ, გარდა ალლაჰისა, მისი შუამავლისა და მორწმუნეებისა? უეჭველად, ალლაჰი უწყის, რასაც სჩადიხართ!

17.  არ არის მიზანშეწონილი, ალლაჰის სამლოცველოები ააგონ წარმართებმა, როცა ისინი საკუთარი სულის წინაშე ურჯულოებით მოწმეობენ, ფუჭი იქმნა საქმენი მათი და სამუდამოდ ცეცხლში იქნებიან ეგენი !

18.  მხოლოდ ის ააგებს ალლაჰის სამლოცველოებს, ვინც ირწმუნა ალლაჰი, დღე უკანასკნელი და აღავლინა ლოცვა, გაიღო ზექათი და არ აქვს შიში, გარდა ალლაჰისა. ეგების ჭეშმარიტ გზაზე მავალნი იყვნენ ეგენი!

19.  ნუთუ თქვენ გაუტოლეთ მათ, ვინც ჰაჯები დაარწყულა და მესჯიდი ჰარამი აღადგინა, იმათ, ვინც ირწმუნა ალლაჰი და დღე უკანასკნელი და იბრძოლა ალლაჰის გზაზე. ალლაჰის წინაშე არ არიან ეგენი თანასწორი. და არ წარმართავს ალლაჰი უსამართლო ხალხს ჭეშმარიტ გზაზე!

20.  რომელთაც ირწმუნეს, გადასახლდნენ , და იბრძოლეს თავიანთი ქონებითა და თავიანთი სულით ალლაჰის გზაზე, აღმატებული ხარისხებია მათთვის ალლაჰის წინაშე, და სწორედ ეგენი არიან ნეტარნი!

21.  და თავიანთი უფალი ახარებს მათ თავისივე წყალობას, კმაყოფილებას და სამოთხეები მათთვისაა, სადაც მარადიული სიკეთენია!

22.  დამკვიდრებული იქნებიან სამუდამოდ იქ. უეჭველად, ალლაჰის წინაშეა დიდი საზღაური.

23.  ჰეი, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! არ გაიხადოთ თქვენი მამები და არც თქვენი ძმები მეგობრებად, თუ მათ ურწმუნოება ურჩევნიათ რწმენას. და რომელი თქვენგანიც მეგობრად დაიდგენს მათ, სწორედ, რომ ისინი არიან უსამართლონი .

24.  უთხარი: თუ მამები თქვენი, და შვილნი თქვენი, და ძმები თქვენი, და მეუღლენი თქვენი, და წრენი თქვენი, და ქონება, რომელიც მოაგროვეთ, და ვაჭრობა, რომლის შეფერხებაც გაშინებთ, და საცხოვრებელი სახლები, რომელიც კმაყოფილებას გგვრით, უფრო საყვარელია თქვენთვის, უფრო ძვირფასია ალლაჰზე და მის შუამავალზე და მის გზაზე ბრძოლაზე, მაშ, დაელოდეთ, სანამ ალლაჰის ბრძანება მოევლინებოდეს . ხოლო ალლაჰი არ დაადგენს ჭეშმარიტ გზაზე უკეთურ ხალხს!

25.  ვფიცავ, ალლაჰი შეგეწიათ მრავალ ადგილას და ჰუნეინის დღეს, როდესაც გხიბლავდათ თქვენ თქვენი სიმრავლე, რომელიც არაფრად გამოგადგათ თქვენ.

დავიწროვდა თქვენთვის დედამიწა, მიუხედავად იმისა, რომ უკიდეგანოა იგი. მერე ზურგი იქციეთ და გაიქეცით.

26. მერე ზემოავლინა ალლაჰმა სიმშვიდე თვისი თავის შუამავალზე და მორწმუნეებზე, და გარდმოავლინა მეომრები, რომლებიც ვერ დაინახეთ , და დასაჯა ისინი, რომელთაც უარყვეს. აი, ასეთია ურწმუნოთა საზღაური!

27. ამის შემდგომ ალლაჰი მიუტევებს იმათ, ინებებს ვისაც, რამეთუ ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია!

28. ჰეი, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! დიახაც, რომ წარმართები უწმინდურნი არიან. დაე, ამ წლის შემდგომ უწმინდურები არ მიუახლოვდნენ მესჯიდი ჰარამს . და თუ სიღატაკის გეშინიათ, თუკი ინებებს ალლაჰი, თავისი წყალობით გაგამდიდრებთ. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!

29. შეებრძოლეთ, რომელთაც არ სწამთ ალლაჰი და არც დღე უკანასკნელი, და არ თვლიან აკრძალულად იმას, რაც აკრძალა ალლაჰმა და მისმა შუამავალმა; და ვინც არ დაიდგენს ჭეშმარიტ სარწმუნოებას მათგან, რომელთაც ებოძათ წიგნი ; სანამ თავს არ დაიმცირებენ და საკუთარი ხელით არ გადაიხდიან ჯიზიას .

30. და თქვეს იუდეველებმა: უზეირი ალლაჰის ძეაო. და თქვეს ქრისტიანებმა: მესიჰი ალლაჰის ძეაო. მათი ბაგეებიდან აღმომხდარი ეს სიტყვები ჰგავს იმათ სიტყვებს, რომელთაც უარყვეს წინათ და იმათ სიტყვებს, ვინც ურწმუნო იყო მათზე უწინ. მოაშთოს ალლაჰმა ეგენი! როგორღა აქცევენ ზურგს?!

31. მათ დაიდგინეს ღმერთებად თავიანთი მწიგნობრები და ბერები, ნაცვლად ალლაჰისა, ასევე მესიჰი, ძე მარიამისა. და მათ არ ბრძანებიათ თაყვანისცემა, გარდა ერთი ღმერთისა. არ არსებობს ღვთაება, გარდა მისი. დიდება მას! შორსაა მისგან, რასაც მოზიარედ უდგენენ!

32. მათ სურთ, რომ თავიანთი ბაგეებით ჩააქრონ ალლაჰის ნათელი, მაგრამ ალლაჰი არ დაუშვებს ამას და განავრცობს თავის ნათელს, თუნდაც ეს არ მოსწონდეთ ურწმუნოებს.

33. იგია, რომელმაც წარმოგზავნა თავისი შუამავალი ჭეშმარიტი გზითა და ჭეშმარიტი სარწმუნოებით, რათა აღმატებულ ჰქმნას იგი ყველა რწმენაზე , თუნდაც ეს არ მოსწონდეთ წარმართებს.

34. ჰეი, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! უეჭველად, უმეტესი მწიგნობარი და ბერი უსამართლოდ მიირთმევენ ხალხის ქონებასა და აცდუნებენ მათ ალლაჰის გზიდან. და რომელნიც აგროვებენ ოქროსა და ვერცხლს, ხოლო არ გაიღებენ მას ალლაჰის გზაზე , მაშინ ამცნე მათ მწარე სასჯელი!

35. იმ დღეს გაშანთებული იქნება ჯოჯოხეთის ცეცხლზე მათი ზედაპირი, გაახურებენ და დაიდაღება შუბლნი მათი, და ფერდნი მათნი, და ზურგნი მათნი: აი, ესაა, რაც მოაგროვეთ თქვენი სულისთვის. მაშ, იგემეთ ის, რასაც აგროვებდით!

36. უეჭველად, თორმეტი თვეა თვეთა რიცხვი ალლაჰის წინაშე, ალლაჰის წიგნში , ცათა და დედამიწის გაჩენის დღიდან. მათგან ოთხი თვე ნაკრძალია . სწორედ ესაა ჭეშმარიტი სარწმუნოება. მაშ, ნუ მოექცევით ამ თვეებში უსამართლოდ თქვენს სულს. და ებრძოლეთ წარმართებს ერთიანად , როგორც თქვენ გებრძვიან ერთიანად, და იცოდეთ, უეჭველად, ალლაჰი ღვთისმოშიშებთანაა!

37. უეჭველად, გადავადება აღრმავებს ურჯულოებას, და ამით აცდენს იმათ, რომელთაც უარყვეს. ნებადართულად თვლიან ეგენი მას ერთ წელიწადს, და კრძალავენ მას მეორე წელიწადს, რათა გაათანაბრონ რიცხვი, რაც აკრძალა ალლაჰმა. ამგვარად ალლაჰის აკრძალულს ნებადართულად თვლიან. მოეკაზმათ მათ საკუთარი საქციელი. და ალლაჰი არ დაადგენს ჭეშმარიტ გზაზე ურწმუნო ხალხს!

38. ჰეი, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! რა გემართებათ თქვენ, როცა მოგიწოდებენ ალლაჰის გზაზე საბრძოლველად, წელს რატომ ითრევთ დედამიწაზე, ნუთუ ამქვეყნიური ცხოვრება არჩიეთ იმქვეყნიურს? არადა მიწიერი ცხოვრების სიტკბოება ძალიან უმნიშვნელოა იმქვეყნიურთან შედარებით!

39. თუ სალაშქროდ არ წახვალთ, იგი დაგსჯით მწარე სასჯელით და ჩაგანაცვლებთ თქვენ სხვა ხალხებით. და ვერაფერს ავნებთ მას, რამეთუ ალლაჰი ყოვლისშემძლეა!

40. და თუ არ შეეწევით მას, ალლაჰი შეეწია უკვე, როცა გამოაძევეს იგი მათ, რომელთაც უარყვეს, იგი ორთაგან ერთ-ერთი იყო, როცა გამოქვაბულში იყვნენ, უთხრა თავის მეგობარს : „ნუ სწუხხარ! უეჭველად, ალლაჰი ჩვენთანაა". მაშინ ალლაჰმა გარდმოუვლინა სიმშვიდე და შეეწია მეომრებით , რომლებიც უჩინარნი იყვნენ თქვენთვის. ალლაჰმა ურწმუნოთა სიტყვა დაამდაბლა , რამეთუ მხოლოდ ალლაჰის სიტყვაა უზენაესი. და ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია!

41. წადით, როგორც ქვეითი და როგორც ამხედრებული, და იბრძოლეთ ალლაჰის გზაზე თქვენი ქონებითა და თქვენი სულით. ეს თქვენთვისვეა უკეთესი, რომ იცოდეთ თქვენ!

42. რომ ყოფილიყო ამქვეყნიური სიტკბოება ახლოს და მგზავრობა იოლი, უეჭველად, გამოგყვებოდნენ შენ . მაგრამ მათ ძალაგამომცლელი მგზავრობა ეშორავათ და ალლაჰზე ფიცი დაიწყეს : რომ შეგვძლებოდა, აუცილებლად გამოგყვებოდით თქვენ! თავიანთ სულს იღუპავენ , ხოლო ალლაჰმა უწყის, რომ ეგენი დიახაც ცრუნი არიან.

43. ალლაჰმა შეგინდო შენ! რატომ დართე ნება, ვიდრე შენთვის ცხადი არ გახდა და არ შეიცანი, ვინ თქვა სიმართლე და ვინ იყო მატყუარა?

44. რომელთაც სწამთ ალლაჰი და დღე უკანასკნელი, და რომ იბრძოლონ თავიანთი ქონებითა და თავიანთი სულით, შენგან ნებას არ მოითხოვენ . რამეთუ ალლაჰი უწყის ღვთისმოშიშებს!

45. შენგან ნებართვას მხოლოდ ისინი მოითხოვენ , რომელთაც არ სწამთ ალლაჰი და დღე უკანასკნელი, და აიტაცა მათი გულები ეჭვმა, და ამ ეჭვშივე ორჭოფობენ.

46. და რომ წასვლა სდომებოდათ, ნამდვილად მოემზადებოდნენ საამისოდ. მაგრამ მათი ქცევა, საზიზღრად სცნო ალლაჰმა. ამრიგად, ჩამოაცილა ისინი და ებრძანათ მათ: დაჯექით მჯდომიარებთან ერთად!

47. რომ წამოსულიყვნენ ისინი თქვენთან ერთად, არაფერს შეგმატებდნენ უწესრიგობის გარდა. თქვენ შორის ირბენდნენ და უკეთურობას დასთესდნენ. და თქვენ შორის არიან მომსმენნი მათი . და ალლაჰმა უწყის უსამართლოებს.

48. ვფიცავ! მათ ადრეც მოიწადინეს ამბოხი და შენც აგირდაგირიეს საქმენი, ვიდრე მოევლინებოდა ჭეშმარიტება . მიუხედავად იმისა, რომ არ მოსწონდათ ეს, ალლაჰის რჯული მაინც გაცხადდა.

49. და მათგან, ვინც ამბობს: ნება მომეცი , განსაცდელში არ ჩამაგდო . ნუთუ არ არიან ისინი უკვე განსაცდელში ამოსვრილნი . და უეჭველად, ჯოჯოხეთი გარშემოერტყმება ურწმუნოებს!

50. თუ რაიმე სიკეთე გეწევა შენ, სწყინთ მათ. და თუ რაიმე უბედურება გეწევა, ამბობენ: დიახაც, თავიდანვე მივიღეთ ზომები, და გახარებული გატრიალდებიან ეგენი.

51. უთხარი: არაფერი გვეწევა, გარდა, რაც ჩვენზე დაწერა ალლაჰმა. იგია ჩვენი მფარველი. დაე, მხოლოდ ალლაჰს მიენდონ მორწმუნენი!

52. უთხარი: ნუთუ სხვა რამეს ელოდებით ჩვენთვის, გარდა ორ სიკეთეთაგან ერთისა , და ჩვენ ველოდებით, რომ ალლაჰი გაწევთ რისხვას მისგან ან ჩვენი ხელებიდან . მაშ, დაელოდეთ! უეჭველად, ჩვენც თქვენს ერთად დაველოდებით.

53. უთხარი: სულ ერთია, ნებით გაიღებთ ქონებას თუ იძულებით, თქვენგან არავითარ შემთხვევაში არ მიიღება. უეჭველად, გზააბნეული ხალხი ხართ თქვენ!

54. და არაფერს შეუშლია მათთვის ხელი, რომ არ იქნა მიღებული თავიანთი შემოწირულობანი, გარდა იმისა, რომ უარყოფდნენ ალლაჰსა და მის შუამავალს, არ დადიოდნენ ლოცვაზე დაუზარებლად და იძულების გარეშე არ გაიღებდნენ .

55. მაშ, ნუ მოგხიბლავს მათი ქონება და შვილები. ალლაჰის ნებაა, მხოლოდ დატანჯოს ამით მიწიერ ცხოვრებაში და აღმოხდეთ სულები ურწმუნოებაში!

56. და იფიცებიან ალლაჰზე, რომ ისინი ნამდვილად თქვენიანები არიან. არადა, არ არიან თქვენიანნი. მაგრამ მხდალი ხალხი არიან ეგენი.

57. რომ ეპოვათ თავშესაფარი, გამოქვაბული ან სორო, უთუოდ, გაეშურებოდნენ ან მოკურცხლავდნენ მისკენ .

58. და მათგან არიან, რომელნიც გძრახავენ შენ ნადავლის თაობაზე, თუ რამე მიეცათ მისგან, კმაყოფილი არიან და თუ არ მიეცათ, მაშინ რისხვა იპყრობს მათ.

59. და რომ ისინი დასჯერებოდნენ იმას, რაც მათ ალლაჰმა და მისმა შუამავალმა უბოძა და რომ ეთქვათ: ალლაჰი კმარა ჩვენთვის. გვიწყალობებს ალლაჰი თავის წყალობას და მისი შუამავალიც , უეჭველად, ჩვენ წადილი მხოლოდ და მხოლოდ ალლაჰის კმაყოფილების მოპოვების სურვილია,...

60. უეჭველად, მოწყალებანი სავალდებულოა ალლაჰისგან და განკუთვნილია: უპოვართათვის, ღატაკთათვის, ასევე იმათთვის, ვინც ამ საქმითაა დაკავებული , ვისი გულების მოგებაც შესაძლებელია , მონათათვის , ასევე ვინც ვალშია, ვინც ალლაჰის გზას ადგას და მგზავრთათვის. და ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!

61. და მათგან , რომელნიც გულს სტკენენ შუამავალს და ამბობენ: იგი ყურია ! უთხარი: ყურია თქვენთვის სასიკეთოდ, სწამს ალლაჰი და ენდობა მორწმუნეებს. ის წყალობაა მორწმუნეთათვის, რომელთაც ირწმუნეს თქვენგან, ხოლო რომელნიც გულს სტკენენ ალლაჰის შუამავალს, მათთვისაა მწარე სასჯელი!

62. გეფიცებიან თქვენ ალლაჰზე, რათა თქვენ გასიამოვნონ, თუმცაღა ეგენი რომ იყვნენ მორწმუნენი, ჭეშმარიტება ალლაჰისა და მისი შუამავლის მორჩილება იქნებოდა.

63. განა არ იციან, რომ ის, ვინც წინ აღუდგება ალლაჰსა და მის შუამავალს, სწორედ მისთვისაა ჯოჯოხეთის ცეცხლი, სადაც დამკვიდრდება სამუდამოდ? აი, ესაა უდიდესი დამცირება!

64. თვალთმაქცნი შიშობენ, რომ გარდმოევლინება სურა მათ წინააღმდეგ, რომელიც გამოააშკარავებს, რაც გულებში უზით მათ. უთხარი: გაერთეთ! უეჭველად, ალლაჰი გამოააშკარავებს იმას , რისიც გეშინოდათ!

65. და თუ მათ შეეკითხები , უეჭველად, იტყვიან: მხოლოდ ვყბედობდით და ვერთობოდით. უთხარი: ნუთუ თქვენ დასცინოდით ალლაჰს, მის აიათებს და მის შუამავალს?

66. ნუ ბოდიშობთ. თქვენ უკვე უარყავით რწმენის მიღების შემდეგ. თუ მივუტევებთ თქვენს შორის ერთ ნაწილს , დავსჯით მეორე ნაწილს, რადგანც ცოდვილნი იყვნენ ეგენი.

67. თვალთმაქცი კაცები და თვალთმაქცი ქალები ერთმანეთს ჰგვანან: უბრძანებენ ერთმანეთს უკეთურობას და უკრძალავენ სიკეთეს , და ხელმომჭირნეობენ. მათ დაივიწყეს ალლაჰი. მაშ, დაივიწყა მანაც ეგენი . უეჭველად, თვალთმაქცნი არიან გზასამცდარი!

68. აღუთქვა ალლაჰმა თვალთმაქც კაცებს და თვალთმაქც ქალებს და ურწმუნოებს ჯოჯოხეთის ცეცხლი, სადაც სამუდამოდ დამკვიდრდებიან. იგი ეყოფათ მათ . და ალლაჰმა დაწყევლა ეგენი, და მათთვისაა გამზადებული მუდმივი სასჯელი!

69. მსგავსად იმათისა, რომელნიც თქვენ უწინ იყვნენ. ისინი ძალითაც გჯობდნენ თქვენ და სიმდიდრითაც და იყვნენ შვილმრავალნიც. ამრიგად, ისინი დატკბნენ თავიანთი წილით. მაშ, თქვენც დატკბით თქვენი წილით, როგორც დატკბნენ თქვენი წინამორბედნი. აი, ეგენი, რომელთა საქმენიც ფუჭია ამქვეყნადაც და იმქვეყნადაც. და სწორედ, წაგებული არიან ეგენი!

70. განა არ მოღწეულა მათთან ამბავი, რომელნიც იყვნენ მათ უწინ: ნუჰის, ადისა და სემუდის ხალხისა, იბრაჰიმის ხალხის, მედიენისა და დაქცეულთა მკვიდრნისა? განა მათივე შუამავალთ არ მოუტანიათ ცხადი სასწაულები? მაშ, ალლაჰი კი არ მოპყრობია მათ უასამრთლოდ, არამედ თავად მოექცნენ საკუთარ სულებს უსამართლოდ.

71. მორწმუნე კაცები და მორწმუნე ქალები ერთმანეთის დამხმარენი არიან. უბრძანებენ ერთმანეთს სიკეთეს და უკრძალავენ უკეთურობას, აღავლენენ ლოცვას, გაიღებენ ზექათს და ალლაჰსა და მის შუამავალს ჰმორჩილებენ. სწორედ, მათ შეიწყალებს ალლაჰი. უეჭველად, ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია!

72. აღუთქვა ალლაჰმა მორწმუნე კაცებსა და მორწმუნე ქალებს სამოთხენი, სადაც ძირს მდინარეები მოედინება და სადაც სამუდამოდ დამკვიდრდებიან; თანაც ედემის ბაღები საუკეთესო ადგილსამყოფელად. და ალლაჰისგან კმაყოფილება ყოვლად აღემატება ამას , სწორედ ეს არის უდიდესი ნეტარება!

73. ჰეი, შუამავალო! შეებრძოლე ურწმუნოებს და პირმოთნეებს , იყავი მკაცრი მათ მიმართ. თავშესაფარი მათი ჯოჯოხეთია. და (იგი) რა საზარელი განსასვენებელია!

74. იფიცებენ ალლაჰზე, რომ არაფერი გვითქვამსო! უეჭველად, წარმოთქვეს ურწმუნოების სიტყვა და შეიქმნენ ურწმუნონი მას მერე, რაც ისლამი მიიღეს. მათ განიზრახეს იმის ჩადენა, რაც ვერ შეძლეს. და ვერ აიტანეს ის, რომ ალლაჰმა და

მისმა შუამავალმა ისინი გაამდიდრა თავისი წყალობით. ასე, რომ თუ მოინანიებენ, მათთვისვე იქნება უკეთესი. ხოლო თუ არ შეაქცევენ ზურგს , ალლაჰი დასჯის მათ მწარე სასჯელით ამქვეყნად და იმქვეყნად . არ ეყოლებათ მათ ქვეყნად არც მფარველი და არც შემწე!

75. და მათგან , ვინც ალლაჰს აღუთქვა: თუკი ის გვიბოძებს თავისი წყალობიდან, აუცილებლად გავიღებთ მოწყალებას და დიახაც ვიქნებით მართალთაგანიო,

76. და როცა მათ თავისი წყალობა მოჰმადლა, ძუნწობა დაიწყეს მისადმი და აქციეს ზურგი . სწორედ ეგენი არიან სახემიქცეულნი!

77. ამიტომაც ჩათესა მათ გულებში ორპირობა იმ დღემდე, როცა მასთან წარსდგებიან იმის გამო, რომ ალლაჰის წინაშე არ შეასრულეს ის, რაც აღუთქვეს მას, და იმის გამო, რომ ცრუობდნენ.

78. განა არ იციან , რომ ალლაჰი უწყის მათ საიდუმლოს და მათ ფარულ ჩურჩულსაც? რამეთუ, უეჭველად, ალლაჰი უწყის ყოველგვარ დაფარულს.

79. რომელნიც ძრახავენ ნებაყოფლობით წყალობის გამღებ მორწმუნეებს და იმათ, რომელთაც არაფერი აბადიათ, გარდა თავიანთი გულმოდგინებისა და ამის გამო გასცინიან მათ, ალლაჰმა გასცინა მათ. და მათთვისაა მწარე სასჯელი!

80. გინდ ითხოვო მათთვის მიტევება, და გინდ – არ, ან თუნდაც სამოცდაათჯერ ითხოვო მათი მიტევება, არამც და არამც არ მიუტევებს ალლაჰი მათ. ეს იმიტომ, რომ უარყვეს ალლაჰი და მისი შუამავალი. და ალლაჰი არ დაადგენს უკეთურ ხალხს ჭეშმარიტ გზაზე!

81. გაიხარეს ურჩებმა უსაქმოდ ჯდომით. ალლაჰის შუამავლის ნების წინააღმდეგ, არ ისურვეს, რომ ებრძოლათ თავიანთი ქონებითა და თავიანთი სულით ალლაჰის გზაზე, და თქვეს : „ნუ გაილაშქრებთ ასეთ სიცხეში“, უთხარი: „ჯოჯოხეთის ცეცხლი უფრო ცხელია!“ იქნებ, გონს მოვიდნენ!

82. დაე, ცოტა იცინონ და ბევრი იტირონ იმის საზღაურად, რაც მოიხვეჭეს!

83. თუ მოაბრუნებს შენთან ალლაჰი მათგან ერთ ჯგუფს და ითხოვენ შენგან ნებას, რათა გავიდნენ სალაშქროდ, უთხარი: ვერასდროს გამომყვებით ლაშქრობაში მე და ვერასდროს იბრძოლებთ ჩემთან ერთად მტრის წინააღმდეგ, რადგანაც თქვენ თქვენივე ნებით ირჩიეთ უსაქმოდ სახლში ჯდომა. მაშ, იჯექით უკანმყოფებთან ერთად!

84. და არასდროს ილოცო მათგან ვინც მოკვდება, და არც მის საფლავზე დადგე , უეჭველად, უარყვეს მათ ალლაჰი და მისი შუამავალი და მიებარნენ ურჯულოდ ეგენი!

85. და შენ არ მოგხიბლოს მათმა ქონებამ და შვილებმა მათმა. რადგანაც ალლაჰის ნებაა, რომ დატანჯოს დედამიწაზე ეგენი ამით და ამოხადოს მათ სული ურწმუნოებაში!

86. და როცა მოვლენილი იქნა სურა, რომ ერწმუნათ ალლაჰი და ებრძოლათ მისი შუამავლის ერთად, შენ ნებართვა გთხოვეს მათგან შეძლებულებმა, და თქვეს: დაგვტოვე ჩვენ, ვიქნებით უსაქმურად სახლში მსხდომიარებთანო!

87. დაკმაყოფილდნენ სახლში მსხდომიარებთან ერთად ყოფნით და მათი გულები იქნა დალუქული, ამოტომაც ისინი ვერ შეიმეცნებენ.

88. ხოლო შუამავალმა და რომელთაც ირწმუნეს მასთან ერთად, იბრძოლეს თავიანთი ქონებითა და თავიანთი სულით. სწორედ მათთვისაა სიკეთენი და სწორედ ეგენი არიან გადარჩენილი.

89. ალლაჰმა მათ მოუმზადა სამოთხენი, სადაც ძირს მდინარეები მოედინება და სადაც მარადიულად დაჰყოფენ. სწორედ ესაა უდიდესი გადარჩენა!

90. და მოვიდნენ მომიზეზენი ბედუინთაგან , რათა ნება მისცემოდათ მათ . და დასხდნენ (სახლებში), რომელთაც ალლაჰი და მისი შუამავალი ცრუდ ჩათვალეს. სულ მალე მათ, რომელნიც მათგან ურწმუნონი იყვნენ, დაატყდებათ მწარე სასჯელი!

91. ცოდვად არ ეთვლებათ უძლურებს, არც სნეულებს და არც იმათ, რომელთაც არ მოეპოვებათ გაიღონ რამე , თუკი შეაგონებენ ისინი ალლაჰისა და მისი შუამავლისადმი . არცა კეთილისმქმნელთა წინააღმდეგ არსებობს საყვედური. და ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია!

92. და არც იმათ, რომელნიც შენთან მოვიდნენ და სამგზავრო ცხოველები გთხოვეს, შენ კი უთხარი: თქვენთვის ცხოველები არ მომეძებნებაო. უკან გაბრუნებულებს თვალზე ცრემლი მოედინებოდათ, დამწუხრებულებს იმით, რომ არ ებადათ, რამე გაეღოთ .

93. საყვედურს მხოლოდ ისინი იმსახურებენ, რომელნიც ნებას ითხოვენ შენგან , მიუხედავადი იმისა, რომ მდიდრები არიან. დაკმაყოფილდნენ იმით, რომ ყოფილიყვნენ სახლში დარჩენილებთან ერთად. და ბეჭედი დაასვა ალლაჰმა მათ გულებზე, ამიტომაც ეგენი ვერ შეიმეცნებენ!

94. გებოდიშებიან თქვენ, როცა დაბრუნდით მათთან. უთხარი: ნუ გვებოდიშებით, მაინც არ დაგიჯერებთ თქვენ, უკვე ალლაჰმა გვაუწყა ჩვენ თქვენი ამბავი, და შეაფასებს ალლაჰი და მისი შუამავალი, მერე მოიქცევით თქვენ უხილავისა და ხილულის მცოდნესთან და იგი გაუწყებს თქვენ, რასაც სჩადიოდით.

95. დაიფიცებენ ეგენი ალლაჰს თქვენს წინაშე, როცა მათთან დაბრუნდებით, რათა ანებოთ თავი. მაშ, ანებეთ თავი მათ, უეჭველად, ეგენი მურდალნი არიან და ჯოჯოხეთია მათი თავშესაფარი, საზღაურად იმისა, რაც მოიხვეჭეს!

96. გეფიცებიან თქვენ, რათა კმაყოფილნი იყოთ მათგან. და რომც კმაყოფილი იყოთ მათგან, უეჭველად, ალლაჰი არ იქნება კმაყოფილი გზააცდენილი ხალხისგან!

97. ბედუინები უფრო ანჩხლები არიან ურჯულოებასა და თვალთმაქცობაში და მარჯვე იმაში, რომ არ შეიცნონ ის, რაც ალლაჰმა გარდმოავლინა თავის შუამავალზე. და ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!

98. და ბედუინთა შორის არიან ისეთნიც, რომელნიც რასაც გაიღებენ , ზეგარად თვლიან, და ელოდებიან როდის გიმუხთლებს ბედი. დაე, მათზე იყოს ბედის სიმუხთლე! და ალლაჰი ყოვლისმსმენია, ყოვლისმცოდნეა!

99. და ბედუინთა შორის არიან ისეთნიც, რომელთაც სწამთ ალლაჰი და დღე უკანასკნელი, და სჯერათ, რომ რასაც გაიღებენ, ალლაჰთან დააახლოებს და მისი შუამავლის ვედრებებს მოახვეჭინებს. უეჭველად, ის სიახლოვის საწინდარია მათთვის . მალე ალლაჰი შეიყვანს მათ თავისივე წყალობაში . უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია!

100. კეთილწარმატებულნი უპირველესნი მუჰაჯირთაგან და ენსართაგან და რომელნიც მიჰყვნენ მათ სიკეთით, ალლაჰი კმაყოფილია მათგან და ისინი კმაყოფილი არიან მისგან. და მოუმზადა მათ სამოთხენი, სადაც ძირს მდინარეები მოედინება და სადაც სამუდამოდ დამკვიდრდებიან. სწორედ ესაა უდიდესი წარმატება.

101. ბედუინებს შორის, რომლებიც თქვენს ირგვლივ ცხოვრობენ, ასევე მედინის მცხოვრებთა შორის, არიან ორპირნი, რომელთაც თვალთმაქცობა ადათად დაიდგინეს. შენ არ იცნობ მათ, ჩვენ ვიცნობთ მათ და მალე დავტანჯავთ ორჯერ . მერე კი მოსროლილი იქნებიან მრისხანე ტანჯვაში!

102. და სხვები, რომელთაც აღიარეს თავიანთი ცოდვები, ერთმანეთში აღრიეს კეთილი და ავი საქმეები. იქნებ, ალლაჰისგან შენდობილი იქმნენ. უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია!

103. აიღე მათი ქონებიდან მოწყალება, რომ მისით გაასუფთაო და განწმინდო ისინი. და შეევედრე მათთვის, უეჭველად, შენი ვედრება სიმშვიდეა მათთვის. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმსმენია, ბრძენია!

104. ნუთუ არ უწყიან ეგენი, უეჭველად, ალლაჰი შეიწყნარებს მონანიებას თავის მსახურთაგან და მიიღებს მათგან მოწყალებას? უეჭველად, ალლაჰი შემწყნარებელია, მწყალობელია!

105. და უთხარი : იღვაწეთ და დაინახავს ალლაჰი თქვენს ნამოქმედარს, და მისი შუამავალი და მორწმუნეებიც. და მიიქცევით თქვენ უხილავისა და ხილულის მცოდნესთან . მაშინ გამცნობთ იგი, რასაც სჩადიოდით.

106. და სხვები , რომელთაც ალლაჰის ბრძანებამდე გადაუვადდათ, ან დასჯის მათ და ან შეუნდობს. და ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!

107. და რომელთაც დაიდგინეს სამლოცველო ზიანის მისაყენებლად და ურწმუნოების გასამყარებლად , და განხეთქილების შესატანად მორწმუნეებს შორის და საგუშაგოდ, ვინც იმთავიდანვე ბრძოლა გამოუცხადა ალლაჰსა და მის შუამავალს, უეჭველად, დაიფიცებენ: არაფერი გვინდოდა, გარდა სიკეთისა! თუმცაღა ალლაჰი მოწმობს, რომ ეგენი ნამდვილად ცრუნი არიან.

108. და არ დადგე მასში არასდროს . უეჭველად მეჩეთი, რომელიც დაფუძნდა პირველი დღიდან ღვთისმოშიშობაზე , უფრო ღირსია, რომ დადგე მასში. იქ არიან კაცნი , რომლებსაც უყვართ, რომ განიწმინდონ. და ალლაჰს უყვარს განწმენდილები.

109. განა, ვინ უფრო უკეთესია, ვინც საძირკველი ჩაუყარა მას, ალლაჰისადმი მოკრძალებითა და მისადმი კმაყოფილებით, თუ ვინც საძირკველი ჩაუყარა მას ჩაქცევის პირას მყოფ უფსკრულის კიდეზე, და მასთან ერთად ჯოჯოხეთის ცეცხლში გადაიჩეხება? უეჭველად, ალლაჰი ჭეშმარიტ გზაზე არ დაადგენს უსამართლო ხალხს!

110. შენობა, რომელიც მათ ააგეს, ეჭვს დათესავს მათ გულებში მანამ, სანამ მათი გულები არ დაიფლითება. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!

111. უეჭველად, ალლაჰმა იყიდა მორწმუნეებისგან მათი სულნი და ქონება მათთვის სამოთხის სანაცვლოდ. ისინი იბრძვიან ალლაჰის გზაზე, ხოცავენ და იხოცებიან. ეს თევრათში, ინჯილში და ყურანში არსებული ჭეშმარიტი აღთქმაა. და ვინ ასრულებს აღთქმას ალლაჰზე უკეთ? მაშ, გიხაროდეთ თქვენი ვაჭრობა, რომელიც დადეთ მასთან. და სწორედ ეს არის უდიდესი წარმატება.

112. მაშ, ახარე მორწმუნეებს! რომელნიც ინანიებენ , თაყვანს სცემენ , ადიდებენ, მარხულობენ, „ქედს იხრიან, სეჯდეს აღასრულებენ“, სიკეთეს მოუწოდებენ და ავს კრძალავენ; და ალლაჰის საზღვრების დამცველებს .

113. და არ არის შუამავლისთვის და მათთვის, რომელთაც ირწმუნეს, რომ შენდობა ითხოვონ წარმართთათვის, თუნდაც ახლო ნათესავები იყვნენ, მას შემდეგ, რაც აშკარა გახდა მათთვის, რომ ჯოჯოხეთის მკვიდრნი არიან ეგენი.

114. და არ იყო შეწყნარების თხოვნა იბრაჰიმის მიერ თავისი მამისათვის, გარდა აღთქმის აღსრულებისა, რომელიც მან აღუთქვა. მაგრამ, როცა მისთვის ცხადი გახდა, რომ იგი ალლაჰის მტერია, განუდგა მას. უეჭველად, იბრაჰიმი თანამგრძნობი და მომთმენი იყო.

115. და არ არის, რომ ალლაჰმა ააცდინოს ხალხი ჭეშმარიტ გზას მასზე დადგენის შემდეგ, სანამ არ განუმარტავს მათ, როგორი მოკრძალებულნი უნდა იყვნენ . უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა!

116. უეჭველად, ალლაჰისაა მეუფება ცათა და ქვეყნისა. აცოცხლებს და აკვდინებს. და არ არის თქვენთვის, გარდა ალლაჰისა, არც მფარველი და არც შემწე!

117. უეჭველად, ალლაჰმა მიუტევა შუამავალს, მუჰაჯირებსა და ენსართ, რომლებიც მას გაჰყვნენ მძიმე ჟამს, მას მერე, რაც ზოგიერთი იმათგანის გულნი კინაღამ სცდუნდა. შემდეგ შეუნდო მათ. უეჭველად, იგი მათდამი მოწყალეა, მწყალობელია.

118. და იმ სამსაც, რომლებსაც გადავადებული ჰქონდათ იმ დრომდე, ვიდრე მათ დედამიწა არ ევიწროვათ, თუმც ვრცელი იყო იგი. და თავიანთი სულნიც შეეხუთათ და მიხვდნენ, რომ არ არსებობს თავშესაფარი, გარდა ალლაჰთან არსებულისა. მერე შეუნდო, რათა მოენანიებინათ მათ. უეჭველად, ალლაჰი მიმტევებელია!

119. ჰეი, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! გეშინოდეთ ალლაჰის და იყავით მართალთა გვერდით!

120. არ შეეფერებოდათ მედინას მკვიდრთ და მის გარშემო მცხოვრებ ბედუინებს ალლაჰის შუამავლის უკან დარჩენა და საკუთარი სულის მის სიცოცხლეზე მაღლა დაყენება, რადგანაც მათ არ სწვევიათ წყურვილი და არც დაღლილობა და არც შიმშილობა ალლაჰის გზაზე. და ყოველი ნაბიჯი, რომელიც ურწმუნოთა რისხვას იწვევდა, და ყოველი მარცხი, მიყენებული მტრისთვის, ჭეშმარიტად, კეთილ საქმედ მიეწერებოდათ. უეჭველად, ალლაჰი არ დაუკარგავს საზღაურს კეთილისმქმნელებს

121. მცირედის თუ დიდის, რასაც გაიღებენ სამოწყალოდ, და არ გადალახავენ ხეობას ისე, არ დაიწეროს მათთვის, რომ ალლაჰმა მიუზღო მათ უფრო უკეთესით, რასაც სჩადიოდნენ.

122. არ არის საჭირო, რომ მორწმუნეები ყველა ერთად გავიდნენ სალაშქროდ. ამრიგად, არ წავიდეს სალაშქროდ თითოეული ტომიდან მცირე ნაწილი, რათა მათ კარგად შეისწავლონ სჯული და შეაგონონ თავიანთი ხალხი, როცა ისინი უკან დაბრუნდებიან ! ეგებ მოკრძალებული იყვნენ ეგენი!

123. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ებრძოლეთ, რომელნიც თქვენს სიახლოვეს არიან ურწმუნოთაგან, რათა დარწმუნდნენ ისინი თქვენს სიმტკიცეში, და იცოდეთ, უეჭველად, ალლაჰი ღვთისმოშიშებთანაა.

124. და როცა რამ სურა გარდმოევლინება, მაშინ მათგან ვინც ეუბნება : რომელ თქვენგანს განუმტკიცა მან რწმენა? მაგრამ რომელთაც ირწმუნეს, განუმტკიცა რწმენა მათ და ხარობენ ეგენი.

125. ხოლო, რომელთაც სენი უზით გულებში, ეჭვზე ეჭვს შეჰმატებს მათ. და ისინი ურწმუნოებად აღესრულებიან.

126. ნუთუ ვერ ხედავენ, რომ ყოველ წელს გამოიცდებიან ერთხელ ან ორჯერ? მაგრამ ისინი არ ინანიებენ და არც შეიგონებენ.

127. და, როცა რამ სურა გარდმოევლინება, ერთმანეთს გადახედავენ: გვხედავს კი ვინმეო? მერე კი შეტრიალდებიან . ალლაჰი მათ გულებს შეატრიალებს , რადგანაც ეგენი უგუნური ხალხი არიან.

128. ვფიცავ, თქვენთან მოვიდა შუამავალი თქვენივე წიაღიდან. მძიმეა მისთვის, რომ თქვენ განსაცდელში ხართ. გული შესტკივა თქვენზე. მიმტევებელი და მწყალობელია მორწმუნეებისადმი!

129. ამის შემდგომ თუ ისინი პირს იბრუნებენ , უთხარი: ჩემთვის ალლაჰი კმარა! არ არსებობს ღვთაება, გარდა მისი. მხოლოდ მას ვსასოებ, რამეთუ იგია უფალი დიადი არშისა!

სურა 10

„იუნუს"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. ელიფ. ლამ. რა. ეს არის აიათები ბრძნული წიგნისა.

2. ნუთუ ხალხისთვის გასაოცარია, რომ ჩვენ შთავაგონეთ კაცს მათი წიაღიდანვე, რათა შეეგონებინა ისინი და ეხარებინა, რომელთაც ირწმუნეს: უეჭველად, მათთვისაა უფლის წინაშე ჭეშმარიტი უპირატესობა. სთქვეს ურწმუნოებმა: უეჭველად, ეგ აშკარა გრძნეულია.

3. უეჭველად, თქვენი ღმერთი ალლაჰია, რომელმაც გააჩინა ცანი და მიწა ექვს დღეში, შემდეგ განუსაზღვრელი ძალაუფლება და მესვეურობა ზემო აღმართა. იგი განაგებს ყველა საქმეს. არ არსებობს შემწე, თუ არა ნება მისი . ასეთია ალლაჰი, ღმერთი თქვენი. მაშ, თაყვანი ეცით მას. ნუთუ არ დაფიქრდებით?!

4. მასთანაა ყველა თქვენგანის მისაქციელი. ალლაჰის აღთქმა ჭეშმარიტია. უეჭველად, იგი უზადლოდ აჩენს და მერე უკუმოაქცევს მასთან, რათა სამართლიანად მიუზღოს, რომელთაც ირწმუნეს და კეთილი საქმე თესეს. ხოლო რომელთაც უარყვეს, მათთვისაა სასმელი მდუღარე და მწარე ტანჯვა იმის გამო, რასაც უარყოფდნენ.

5. იგია, რომელმაც დაადგინა მზე სხივად და მთვარე ნათელად. მან დაუდგინა სამოძრაო გზანი მათ, რათა თქვენ გცოდნოდათ წელთაღრიცხვა და გამოანგარიშება. არ გაუჩენია ალლაჰს ყოველივე ეს, თუ არა მხოლოდ ჭეშმარიტებით. იგი განმარტავს აიათებს შეგნებულ ხალხთათვის.

6. უეჭველად, ღამის და დღის მონაცვლეობაში და რაც ალლაჰმა გააჩინა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა , სასწაულებია ღვთისმოშიშ ხალხთათვის.

7. უეჭველად, რომელნიც არ იმედოვნებენ ჩვენთან შეხვედრას , კმაყოფილი არიან ამქვეყნიური ცხოვრებით და დასჯერდნენ მას, და რომელნიც ჩვენი სასწაულების მიმართ უსულგულო არიან,

8. აი,მათი თავშესაფარი ცეცხლია იმის გამო, რაც მოიხვეჭეს!

9. უეჭველად, მათ,რომელთაც ირწმუნეს და კეთილი საქმე თესეს, საკუთარი რწმენიდან გამომდინარე, დაადგენს ჭეშმარიტ გზაზე თავიანთი ღმერთი. იმიტომ, რომ ირწმუნეს, მათი უფალი სწორი გზით წარმართავს მათ სიკეთეუხვ სამოთხეში, სადაც ძირს მდინარეები მოედინება.

10. მათი შეძახილი იქ : დიდება შენდა, ღმერთო ჩემო! და მათი ცხოვრება: მშვიდობაა! და მათი ბოლო შეძახილი: ქება-დიდება ალლაჰს, სამყაროთა უფალს!

11. და რომ დაეჩქარებინა ალლაჰს ხალხთათვის უბედურება ისევე, როგორც სიკეთის დაჩქარება სურთ, მათი აღსასრული გარდაუვალი გახდებოდა. მაგრამ რომელნიც ჩვენთან შეხვედრას არ იმედოვნებენ, მივაგდებთ თავიანთ აღვირახსნილობაში ამრიგად, ისინი ერთხანს დაძრწიან თავიანთ ნებაზე მიშვებული.

12. და როცა კაცს უბედურება ეწევა, გვევედრება ჩვენ წამოწოლილი ან მჯდარი ან ფეხზე მდგომი. მაგრამ როცა ავარიდებთ მას უბედურებას, ისე ჩაივლის, თითქოს არც ეთხოვოს ჩვენთვის შეწევნა თავსდატეხილი უბედურების გამო. აი, ასე მოეკაზმათ ზღვარგადასულებს, რასაც სჩადიან.

13. ვფიცავ, ჩვენ გავანადგურეთ თქვენამდე თაობები, როდესაც უსამართლოდ მოიქცნენ და როდესაც მათთან მივიდნენ მათი შუამავლები ცხადი სასწაულებით და მაინც არ ირწმუნეს მათ. აი ასე მივუზღავთ ცოდვილ ხალხს.

14. მერე თქვენ დაგადგინეთ მათ შემდგომ დედამიწის მემკვიდრეებად, რათა გვენახა, როგორ მოიქცეოდით.

15. და როცა მათ ჩვენი აიათები აშკარა სასწაულებად ეკითხებოდათ, რომელნიც ჩვენთან შეხვედრას არ იმედოვნებდნენ , ამბობდნენ: მოიტანე სხვა ყურანი ამისგან განსხვავებული ან შეცვალე იგი! უთხარი: არ შეიძლება, რომ მე შევცვალო თვითნებურად. მე მხოლოდ იმას მივდევ, რაც შთამეგონა. უეჭველად, თუკი ვეურჩები ჩემს ღმერთს, მე მეშინია დიდი დღის სასჯელისა!

16. უთხარი: ალლაჰს რომ ენება, არ წაგიკითხავდი ამას და მას არ გამცნობდი თქვენ. აქამდე ხომ მთელი წლები თქვენთან ერთად დავყავი. განა, არ მოუხმობთ გონებას?

17. მაშ, ვინ არის იმაზე უსამართლო, ვინც ალლაჰზე სიცრუეს იგონებს ან უარყოფს მის აიათებს, უეჭველად, იგი არ გადაარჩენს ცოდვილთ.

18. და ღმერთის ნაცვლად თაყვანს სცემენ სხვას, რომელიც არც ზიანს აყენებს მათ და არც სიკეთე მოაქვს მათთვის. და ამბობენ: ისინი შუაკაცნი არიან ჩვენი ღმერთის წინაშეო. უთხარი: განა აუწყებთ ღმერთს რაიმე ისეთს, რაც არ იცოდეს ცათა შინა და ქვეყანასა ზედა? დიდება მას ! და იგი დიადია იმაზე, რასაც თანამოზიარედ უდგენენ!

19. და არ იყო ხალხი, თუ არა ერთიანი თემი , მერე კი უთანხმოება მოუვიდათ . და რომ არ ყოფილიყო შენი ღმერთის სიტყვა , უთუოდ, გადაწყდებოდა მათ შორის არსებული , რაშიც ვერ თანხმდებოდნენ .

20. და ამბობენ : არ შეიძლებოდა, რომ გარდმოვლენოდა მას სასწაული მისი ღმერთისგან? მაშინ უთხარი: უხილავი მხოლოდ ალლაჰს ეკუთვნის. მაშ, დაელოდეთ და უეჭველად, მეც თქვენთან ერთად დაველოდები.

21. და როცა ადამიანებს ვაგემეთ ჩვენ წყალობა მას შემდეგ, რაც უბედურება დაატყდათ, მაშინვე ხრიკების ხლართვა დაიწყეს ჩვენი აიათების წინაშე. უთხარი: ალლაჰი უსწრაფესია ხრიკების მოწყობაში! უეჭველად, ჩვენი შუამავალნი იწერენ, რასაც ხლართავთ თქვენ!

22. იგია, რომელიც საშუალებას გაძლევთ, იმოგზაუროთ ხმელეთსა და ზღვაზე. თქვენ მგზავრობთ გემებით, რომლებიც თქვენთან ერთად დაცურავენ ზურგის ქარით, რომელიც ახარებთ. მაგრამ უეცრად დაუბერავს გრიგალი და აზვირთებული ტალღები შემოეკვრებიან ყოველი მხრიდან. ისინი გადაწყვეტენ, რომ ალყაში არიან და ალლაჰს შეევედრებიან წრფელი რწმენით: თუ გვიხსნი ამისგან, უეჭველად, ჩვენ მადლიერთა შორის ვიქნებითო!

23. ხოლო როცა გადაარჩენს მათ, ისინი უსამართლოდ თავაშვებულობენ ქვეყანაზე. ჰეი, ხალხო! თქვენი თავგასულობა, მხოლოდ თქვენს საწინააღმდეგოდვე, ამქვეყნიური სიტკბოებაა. მერე ჩვენთანაა მისაქციელი თქვენი , მაშინ გამცნობთ თქვენ, რასაც სჩადიოდით.

24. უეჭველად, ამქვეყნიური ცხოვრება წყალს ჰგავს, რომელიც ზეციდან მოვავლინეთ და რომლის მეშვეობითაც შეერწყმის და აღმოცენდება დედამიწის მცენარეულობა, რითიც იკვებებიან ადამიანები და ცხოველები. როცა დედამიწა შეიმკობა და გალამაზდება, მის მკვიდრთ ეგონებათ, რომ შესწევთ მასზე ძალა , ჩვენი ბრძანება მოუვა მას ღამით ან დღისით. ჩვენ ვაქცევთ მას მიმოლეწილად, თითქოს გუშინ არც ყოფილიყოს. აი, ასე განვმარტავთ აიათებს გონიერ ხალხთათვის!

25. და ალლაჰი მოუხმობს კეთილდღეობის სავანისკენ და ჭეშმარიტ გზაზე დაადგენს, ინებებს ვისაც.

26. იმათთვის, ვინც თესა სიკეთე , უფრო უკეთესი და მეტიც . არ იქნება მათ სახეებზე არც მტვერი და არც დამცირება. აი, ეგენი არიან სამოთხის მკვიდრნი, სადაც სამუდამოდ დაჰყოფენ!

27. და რომელთაც ცოდვები მოიხვეჭეს , ცოდვის საზღაური სიავის ტოლფასი იქნება. მათ გადაეკვრებათ დამცირება. და მათ ალლაჰის წინაშე არანაირი მფარველი არ მოეძებნებათ. თითქოსდა დაიფარა მათი სახეები წყვდიადი ღამის ნაფლეთებით. აი, ეგენი არიან ცეცხლის ბინადარნი, სადაც სამუდამოდ დაჰყოფენ!

28. და იმ დღეს შევკრებთ ჩვენ ყველა იმათ. მერე ვეტყვით, რომელთაც თანაზიარი გაუჩინეს : დარჩით ადგილებზე თქვენს თანაზიარებთან ერთად. მერე განვაცალკევებთ მათ ერთმანეთისგან . და უთხრეს თავიანთმა თანაზიარებმა: თქვენ მხოლოდ ჩვენ არ გვცემდით თაყვანს.

29. მაშ, ალლაჰი კმარა მოწმედ თქვენსა და ჩვენს შორის. უეჭველად, თქვენი თაყვანისცემის თაობაზე არ ვუწყოდით ჩვენ .

30. იქ იგემებს ყველა სული, რაც ადრე იღვაწა და დაბრუნებული იქნებიან ალლაჰთან, თავიანთ ჭეშმარიტ პატრონთან და გადაიკარგება მათგან ის, რასაც იგონებდნენ .

31. უთხარი: ვინ გაძლევთ თქვენ სარჩოს ციდან და მიწიდან ? ან ვინ განაგებს ყურთასმენასა და თვალთახედვას? და ვის გამოჰყავს ცოცხალი მკვდრისგან და გამოჰყავს მკვდარი ცოცხალისგან? და ვინ განაგებს საქმეებს? მაშინ ისინი იტყვიან: ალლაჰი! მაშ უთხარი: განა არ უნდა შეგეშინდეთ?

32. აი, ესაა ალლაჰი, ჭეშმარიტი ღმერთი თქვენი! რა შეიძლება იყოს ჭეშმარიტების მიღმა, თუ არა გზააბნევა? მაშ, როგორღა უხვევთ !

33. აი, ასე ახდა შენი ღმერთის სიტყვა იმათ მიმართ, რომელთაც გზას გადაუხვიეს. უეჭველად, არ ირწმუნებენ ეგენი.

34. უთხარი: განა არის თქვენ თანაზიართ შორის, ვინც ჯერ გააჩენს, მერე დააბრუნებს მას? მიუგე: ალლაჰი ჯერ აჩენს, მერე კი აბრუნებს მას. მაშ, ჭეშმარიტებას როგორღა ანებებთ თავს და ცდომილებას უბრუნდებით?!

35. უთხარი: განა არის თქვენ თანაზიართ შორის, ვინც დაადგენს ჭეშმარიტებისკენ? მიუგე: ალლაჰი დაადგენს ჭეშმარიტებისკენ. მაშ, ვინც დაადგენს ჭეშმარიტებისკენ, უფრო ღირსია, რომ მიჰყვნენ მას, თუ ვინც ვერ დაედგინება ჭეშმარიტებას, თუ არ დაადგენენ მას? და რა გემართებათ თქვენ, როგორღა ნსჯით?

36. და მათი უმრავლესობა საკუთარ ვარაუდს მისდევს, უეჭველად, ვარაუდი ჭეშმარიტებას ვერაფერს შეჰმატებს. უეჭველად, ალლაჰი უწყის, რასაც სჩადიან ეგენი.

37. ეს ყურანი ალლაჰისაა, მის გარდა სხვაზე მისი მიწერა შეუძლებელია. ვინაიდან, სამყაროთა ღმერთისგან (მოვლენილია) დასტურია იმისა, რომელიც მათ ხელთ იყო და იგია, წიგნი განმარტებების, რომელშიც ეჭვი არ არსებობს.

38. ან ამბობენ: იქნებ, მან შეთხზა იგი. უთხარი: მაშ, მოიტანეთ ერთი სურა მისი მსგავსი და მოუხმეთ ვისი იმედიც გაქვთ ალლაჰის გარდა, თუ თქვენ ხართ მართალნი!

39. არა! ცრუდ შერაცხეს იგი, რის ცოდნასაც ვერ შესწვდნენ და რადგან მისი განმარტება მათ არ მოსვლიათ; ასევე ცრუდ შერაცხეს , რომელნიც იყვნენ მანამდე. მაშ, შეხედე, როგორი იყო უსამართლონის აღსასრული !...

40. და მათ შორის არიან ისეთნი , ვინც ირწმუნებენ მას და მათ შორის არიან ისეთნიც, ვინც არ ირწმუნებს მას . და შენმა ღმერთმა უკეთ უწყის უსამართლობის გამავრცელებლები!

41. და თუ ცრუდ შეგრაცხეს შენ, მაშინ უთხარი: ჩემი საქმე მე მეკუთვნის, და თქვენი თქვენ გეკუთვნით. თქვენ შორსა ხართ იმისგან, რასაც მე ვაკეთებ, და მეც შორსა ვარ იმისგან, რასაც თქვენ აკეთებთ!

42. და მათ შორის არიან ისეთნიც, რომლებიც გისმენენ შენ . განა შეძლებ შეასმინო ყრუნს, მით უმეტეს, თუ არ უხმობენ გონს?

43. და მათ შორის არიან ისეთნიც, რომლებიც გიყურებენ. განა შეძლებ დაადგინო სწორ გზაზე ბრმანი, თუკი ისინი ვერ ხედავენ?

44. უეჭველად, ალლაჰი უსამართლოდ არ მოექცევა ხალხს, მაგრამ ხალხი თავიანთ სულებს უსამართლოდ ექცევიან.

45. და იმ დღეს შეჰყრის მათ, თითქოს არ დაუყვიათ , გარდა დღის ერთიოდ საათისა. ისინი ერთმანეთს შეიცნობენ . უეჭველად, წაგებული არიან, რომელთაც ცრუდ ჩათვალეს ალლაჰთან შეხვედრა და არ იყვნენ სწორ გზაზე მდგარნი.

46. და რომ გაჩვენოთ შენ ნაწილი იმისა, რაც მათ აღვუთქვით ან მიგიბაროთ შენ , მაინც მისაქციელი მათი ჩვენთანაა. მერე, ალლაჰი მოწმეა იმისა, რასაც ისინი სჩადიან.

47. და ყველა თემს ჰყავს შუამავალი. როცა შუამავალი მიდიოდა მათთან, მათ შორის სამართლიანი განაჩენი აღევლინებოდა. და ისინი არ იჩაგრებოდნენ .

48. და ისინი ამბობენ: როდისღაა ეს აღთქმა , თუ ხართ მართალნი?

49. უთხარი: თუკი ალლაჰი არ ინებებს, მე ისიც კი არ ძალმიძს, ჩემ სულს ვავნო ან ვარგო. ყოველი თემისთვის დადგენილია დრო . როცა დადგება დრო აღსასრულისა, ისინი თუნდაც ერთი საათით, ვერც მის გადავადებას შეძლებენ და ვერც დაჩქარებას.

50. უთხარი: რას ფიქრობთ, ალლაჰის სასჯელი რომ გეწიოთ ღამით ან დღისით? განა, რატომ სურთ ცოდვილთ (სასჯელის) დაჩქარება?

51. განა, მაშინ ირწმუნეთ იგი, როცა დაგატყდათ , თუ ახლა?! მაგრამ თქვენ იგი იჩქარეთ .

52. მერე ეტყვიან, რომელთაც უსამართლოდ მოიქცნენ: „იგემეთ ტანჯვა მარადიული! არ მოგეზღვებათ გარდა, რასაც იხვეჭდით?“

53. შენგან სურთ შეიტყონ: ის არის თუ არა ჭეშმარიტება ? მიუგე: დიახ, ჩემ ღმერთს ვფიცავ! უეჭველად, ეს სრული ჭეშმარიტებაა და ამას ვერ გაექცევით!

54. უეჭველად, ყოველ სულს, რომელსაც ცოდვა უქმნია, რაც კი დედამიწაზე რამ არის მისი რომ იყოს, უთუოდ, გაიღებდა მას გამოსასყიდად . შეიპყრობს მათ სინანული , როცა ნახავენ ტანჯვას. და განსჯილ იქნა მათ შორის ჭეშმარიტებით და არ დაიჩაგრებიან ისინი.

55. განა, ალლაჰს არ ეკუთვნის, უეჭველად, რაც ცათა შინაა და ქვეყანასა ზედა. განა, ალლაჰის აღთქმა , უეჭველად, ჭეშმარიტება არ არის? მაგრამ მათგან უმეტესობა არ უწყიან.

56. იგი აცოცხლებს და აკვდინებს და მასთან იქნებით მიბრუნებულნი .

57. ჰეი, ხალხო ! თქვენთან ნამდვილად მოვიდა შეგონება თქვენი ღმერთისგან განკურნებად იმისა, რაც გიზით გულებში, ჭეშმარიტ გზად და წყალობად მორწმუნეთათვის!

58. უთხარი: მხოლოდ ალლაჰის სიკეთით და წყალობით იხარონ! იგი უკეთესია იმაზე, რასაც ისინი აგროვებენ .

59. უთხარი: რას იტყვით სარჩოზე, რომელიც გიბოძათ ალლაჰმა და რომლის ნაწილიც გამოაცხადეთ აკრძალულად, ხოლო ნაწილი კი ნებადართულად? უთხარი: ალლაჰმა მოგცათ ამის ნება თუ ცილს სწამებთ მას?

60.  და რას ფიქრობენ აღდგომის დღეზე, რომელნიც ალლაჰზე ტყუილს თხზავენ? უეჭველად, ალლაჰი მოწყალეა ხალხის მიმართ, მაგრამ მათი უმეტესობა უმადურია.

61.  და რა მდგომარეობაშიც უნდა იყო და რასაც უნდა კითხულობდე ყურანიდან, და რა საქმითაც უნდა იყო დაკავებული, როგორც უნდა ჩაიძიროთ მასში, ჩვენ უთუოდ, მოწმედ ვართ თქვენდა. არაფერია დაფარული შენი ღმერთისგან არც ცათა შინა და არც ქვეყანასა ზედა, თუნდ იყოს იოტისოდენა, ან მასზე მცირე ან მეტი, რომ არ იყოს ცხად წიგნში .

62.  მაშ, იცოდეთ, რომ უეჭველად, ღმერთის მეგობრებს არც შიში ექნებათ და არც ინაღვლებენ ეგენი!

63.  (მათ) რომელთაც ირწმუნეს და იყვნენ მოკრძალებულნი ,

64.  მათთვისაა ხარება ამქვეყნადაც და იმქვეყნადაც. ალლაჰის სიტყვები შეუცვლელია. სწორედ ესაა უდიდესი ნეტარება!

65.  ნუ დაგამწუხრებს მათი ნათქვამი , უეჭველად, ძლევამოსილება სრულიად ალლაჰისაა. იგია ყოვლისმსმენი, ყოვლისმცოდნე!

66.  მაშ, იცოდეთ, რომ უეჭველად, ალლაჰს ეკუთვნის ის, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. და რას მისდევენ ისინი, რომელნიც უხმობენ ალლაჰის ნაცვლად თანამოზიარენს? მხოლოდ ვარაუდს გაჰყვებიან და მხოლოდ სიცრუეს შეთხზავენ ეგენი.

67.  იგია, რომელმაც დაადგინა თქვენთვის ღამე, რათა მოისვენოთ მასში; და დღე მანათობელად. უეჭველად, ამაში სასწაულებია შემსმენ ხალხთათვის.

68.  თქვეს : „ალლაჰმა ძე აირჩიაო (აიყვანაო)". დიდება მას! იგი მდიდარია , მას ეკუთვნის რაცაა ცათა შინა და დედამიწასა ზედა! თუ თქვენთან მოინახება ამის შესახებ მტკიცებულება? ნუთუ ცილს სწამებთ ალლაჰს , რაც არ იცით?

69.  უთხარი: უეჭველად, რომელნიც ტყუილს თხზავენ ღმერთზე , ნეტარ ვერ იქნებიან!

70.  (მათთვისაა) ამქვეყანაზე წარმავალი სიტკბოება, მერე ჩვენთანაა მათი მისაქციელი , შემდეგ ვაგემებთ სასტიკ სასჯელს იმისთვის, რასაც უარყოფდნენ !

71.  და მოუყევი მათ ნუჰის ამბავი. აკი, უთხრა მან თავის ხალხს: ჰეი, ხალხო ჩემო! თუ გიმძიმთ ჩემი თქვენთან ყოფნა და შესმენა ალლაჰის აიათებისა, უკვე მე ალლაჰს მივენდე. მაშ, შეიკრიბეთ თქვენ თანამოზიარეებთან ერთად და გადაწყვიტეთ, რა უნდა ჰქნათ. მაგრამ თქვენი საქმე მწუხარებად არ გექცეთ. მერე მე მომდექით და ნუ გადამივადებთ.

72.  მაგრამ თუ ზურგს შეაქცევთ , მე ხომ თქვენგან საზღაური არ მინდა, ჩემი საზღაური მხოლოდ ალლაჰს ეკუთვნის, რამეთუ მე ნაბრძანები მაქვს, რომ ვიყო მუსლიმთაგანი.

73.  მაგრამ იგი ცრუდ შერაცხეს, მერე ვიხსენით იგი და ვინც მასთან ერთად იყო გემში. და დავადგინეთ ისინი მემკვიდრეებად , ხოლო ჩავძირეთ წყალში ისინი, რომელთაც ცრუდ შერაცხეს ჩვენი აიათები. მაშ, შეხედე როგორი იყო აღსასრული შეუგნებელთა ?!

74. შემდეგ, მასზე მიყოლებით, წარვგზავნეთ შუამავალნი მათ ხალხთან. მივიდნენ მათთან ცხადი სასწაულებით, მაგრამ არ ირწმუნეს, რაც ადრე უარყვეს. ასე ვასვამთ გულებზე ბეჭედს ზღვარგადასულებს!

75. შემდეგ წარვგზავნეთ მათ მერე მუსა და ჰარუნი ფარაონთან და მის დიდებულებთან ჩვენი სასწაულებითურთ . მაგრამ გამედიდურდნენ და გარდაიქცნენ ცოდვილ ხალხად.

76. ხოლო როცა მოევლინათ მათ ჭეშმარიტება ჩვენგან, თქვეს: უეჭველად, ეს აშკარა ჯადოქრობააო!

77. უთხრა მუსამ: როცა თქვენ ჭეშმარიტება მოგევლინათ, განა მის შესახებ ასე ამბობთ, რომ ეს ჯადოქრობაა? ჯადოქრები ვერ იქნებიან ნეტარნი!

78. თქვეს: განა იმისთვის მოხვედი, რომ იმ გზას აგვაცდინო, რაზეც ვპოვეთ ჩვენი წინაპრები, რასაც ჩვენი მამები მისდევდნენ და რომ თქვენ ორმა იგდოთ ხელთ ამ მიწაზე ბატონობა? ჩვენ ვერაფრით დაგეთანხმებით თქვენ!

79. და თქვა ფარაონმა: მომგვარეთ ყველა მცოდნე ჯადოქარი!

80. ხოლო როცა ჯადოქრები გამოცხადდნენ, უთხრა მათ მუსამ : ისროლეთ ის, რისი სროლაც გინდათ!

81. მაგრამ როცა ისროლეს , უთხრა მუსამ: რაც თქვენ გააკეთეთ, ჯადოქრობაა. უეჭველად, ალლაჰი მალე ამაოს ჰქმნის მას. უეჭველად, ალლაჰი არ ახეირებს ამრევთა საქმეს.

82. და ალლაჰი დაამკვიდრებს ჭეშმარიტებას თავისივე სიტყვებით, თუნდ ეს არ ესიამოვნოთ ცოდვილთ!

83. ამის მერე არ ირწმუნეს მუსა, გარდა თავისი ხალხიდან ერთი ტომისა, იმის შიშით, რომ ფარაონი და მისი ხალხი უბედურებას დაატეხავდნენ. და უეჭველად, ფარაონი თვითმპყრობელი იყო დედამიწაზე. და უეჭველად, ზღვარგადასული იყო იგი.

84. და უთხრა მუსამ: ხალხო ჩემო! თუ თქვენ ირწმუნეთ ალლაჰი, მაშ, მიენდეთ მას, თუ თქვენ ხართ მუსლიმები!

85. მაშინ თქვეს: „ჩვენ მივენდეთ ალლაჰს. ღმერთო ჩვენო, ნუ გვქმნი გამოცდად უსამართლო ხალხთათვის!

86. გვიხსენ ჩვენ ურჯულო ხალხისგან, შენი წყალობით!“

87. და ჩვენ შთავაგონეთ მუსას და მის ძმას: რომ მოუმზადეთ სახლები ეგვიპტეში თქვენს ხალხს, და აქციეთ სახლები თქვენი ყიბლედ და დადექით ლოცვად. მაშ, ახარე მორწმუნენთ!

88. და უთხრა მუსამ: „ღმერთო ჩვენო! ნუთუ იმისათვის უბოძე შენ ფარაონს და მის დიდებულებს ამქვეყნიურ ცხოვრებაში ბრწყინვალება და სიმდიდრე, რათა გადამცდარიყვნენ შენივე გზისაგან? ღმერთო ჩვენო! მოჰგავე მათი სიმდიდრე და გაუსასტიკე გულები, რათა ვერ შეძლონ ირწმუნონ, სანამ არ ნახავენ მწარე სასჯელს!“

89. თქვა: თქვენი ვედრება შეწყნარებულია . გააგრძელეთ ჭეშმარიტ გზაზე სიარული და არ გაჰყვეთ იმათ გზას, ვინც ცოდნას არ ფლობს!

90.  ჩვენ გადავიყვანეთ ისრაილის შვილნი ზღვაზე. მაგრამ დაედევნენ ისინი, ფარაონი და მისი ამალა, დასაჩაგრად და მტრულად. როცა ფარაონი იხრჩობოდა, თქვა: „ვირწმუნე, უეჭველად, იგი. არ არის ღვთაება, გარდა მისი,რომელიც ირწმუნეს ისრაილის შვილთა. და მეც ერთ-ერთი მუსლიმთაგანი ვარ!"

91.  ნუთუ ახლა ! აკი, წინათ ურჩობდი და იყავი ბუნტისთავი?!

92.  მაშ, დღეს ჩვენ შენ გადაგარჩენთ სხეულად , რათა იქმნა სასწაულად შენს შემდგომთათვის. უეჭველად, უმეტესი ხალხთაგან, ჩვენი სასწაულების შესახებ ცოდნას არ ფლობენ.

93.  და ვფიცავ, რომ ჩვენ დავასახლეთ ისრაილის შვილნი მშვენიერ ქვეყანაში და სარჩოდ ვუბოძეთ სიკეთეთაგან. და არ ჰქონიათ უთანხმოება, ვიდრე ცოდნა არ ებოძებოდათ. უეჭველად, აღდგომის დღეს შენი ღმერთი განსჯის მათ შორის იმას, რაზეც ვერ თანხმდებოდნენ!

94.  ამის შემდეგ, თუ შენ ეჭვი შეგიპყრობს იმაში, რაც ჩვენ გარდმოგივლინეთ, მაშინ დაეკითხე, რომელნიც კითხულობდნენ წიგნს შენამდე. ვფიცავ, შენ გებოძა ჭეშმარიტება შენი ღმერთისგან. მაშ, ნუ იქნები იჭვნეულთაგან!

95.  და ნუ იქნები იმათგანი, რომელთაც ცრუდ შერაცხეს ალლაჰის აიათები, თორემ წაგებულთა რიგებში აღმოჩნდები.

96.  უეჭველად, რომლებზეც შენი ღმერთის სიტყვა აუცილებელი გახდა , არ ირწმუნებენ.

97.  და რომც მოევლინოთ ყველა სასწაული მანამ, სანამ იხილავენ მწარე სასჯელს, ...

98.  ნეტა, ყოფილიყო რომელიმე ქვეყანა, რომლის მკვიდრნიც ირწმუნებდნენ , და მათივე რწმენა გამოადგებოდა მათ ! გარდა იუნუსის ხალხისა; როცა ირწმუნეს, ავხადეთ მათგან დამამცირებელი ტანჯვა ამქვეყნიურ ცხოვრებაში და მივეცით მათ მიწიერი სიკეთენი განსაზღვრულ ვადამდე .

99.  შენს ღმერთს რომ ენება, უთუოდ ყველა ერთბაშად ირწმუნებდა, ვინც კი დედამიწაზეა. მაშ, შენ აიძულებ ხალხს, რათა იქმნენ მორწმუნენი ?

100. და არ შესწევს არც ერთ სულს, რომ ირწმუნოს, თუ არა ალლაჰის ნება. და აწევს რისხვას მას, რომელნიც არ მოუხმობენ გონს!

101. უთხარი : შეხედეთ იმას, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა . და ვერას არგებს სასწაულები და შეგონება იმას, რომელთაც არ ირწმუნეს!

102. ნუთუ არ მოელით მათი მსგავსი დღეები, რომელთაც განვლეს მათზე ადრე? უთხარი: მაშ დაელოდეთ! უეჭველად, მეც თქვენთან ერთად დაველოდები.

103. მერე ჩვენ ვიხსნიდით ჩვენს შუამავლებს და რომელთაც ირწმუნეს. (ო, მუჰამმედ) ასე, რომ ჩვენი ვალია მორწმუნეთა ხსნა.

104. უთხარი : ჰეი, ხალხო ! თუ ეჭვი გეპარებათ ჩემს სარწმუნოებაში, მე თაყვანს არ ვცემ, რომელთაც თქვენ ეთაყვანებით ალლაჰის ნაცვლად. მე თაყვანს მხოლოდ ვცემ ალლაჰს, რომელიც თქვენ მიგიბარებთ , რამეთუ მებრძანა, რომ ვიყო მორწმუნეთაგანი!

105. და რომ მიჰმართე სახე შენი ერთღმერთიანობისკენ და ნუ იქნები წარმართთაგანი!

106. და არ შეევედრო ალლაჰის ნაცვლად იმას, რაც ვერც სიკეთეს მოგიტანს და ვერც ზიანს მოგაყენებს. ხოლო თუ ასე მოიქცევი, უეჭველად, შენ უსამართლოთა შორის აღმოჩნდები!

107. და თუ ალლაჰი ზიანს მოგივლენს შენ, უკვე აღარ იქნება მისგან მხსნელი, გარდა მისი. და თუ მოისურვებს შენთვის სიკეთეს, მაშინ ვერავინ შეაყოვნებს მის მადლს. იგი მოუვლენს მას, ინებებს ვისაც, თავის მსახურთაგან. და იგი შემნდობია, მწყალობელია!

108. უთხარი: ჰეი, ხალხო ! თქვენ მოგევლინათ ჭეშმარიტება თქვენი ღმერთისგან. ვინც ჭეშმარიტ გზას დაადგება, უეჭველად, თავის სულს დაადგენს ჭეშმარიტ გზაზე. და ვინც ცდუნებას დაადგება, მხოლოდ ცდუნებაშია თავისსავე საზიანოდ. და მე არა ვარ თქვენდა გუშაგი! .

109. და მიჰყევი იმას, რაც შთაგეგონა შენ, და მოითმინე , ვიდრე ალლაჰი განსჯიდეს, და იგი საუკეთესო მსაჯულია მსაჯულთა შორის!

სურა 11

„ჰუდ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. ელიფ. ლამ. რა. აი წიგნი, რომლის აიათები განმტკიცდა, მერე კი განიმარტა ბრძენისა და ყოვლისმცოდნის მიერ .

2. რათა არ ეთაყვანოთ არავის, ალლაჰის გარდა. უეჭველად, მე ვარ თქვენთვის მის მიერ (მოვლენილი) შემგონებელი და მახარობელი.

3. და რომ მიტევება შესთხოვოთ თქვენს ღმერთს და შემდეგ მოინანიოთ მის წინაშე, რათა მან მოგმადლოთ კეთილი საზრდო დადგენილ ვადამდე და წყალობა მიანიჭოს ყველა კეთილშობილს. და თუ პირს იბრუნებთ, მაშინ, უეჭველად, მეშინია, რომ თქვენ არ გეწიოთ უდიდესი დღის სასჯელი!

4. ალლაჰთანაა თქვენი მისაქციელი, და მას ყველაფერზე ძალა შესწევს.

5. არა! ერთი შეხედე, უეჭველად,ისინი თავიანთ გულებს იგრაგნიან, რათა დამალონ მისგან . არა! ერთი შეხედეთ, მაშინაც კი, როცა იფარებენ თავიანთ სამოსელს, იგი უწყის, რასაც მალავენ და რასაც აცხადებენ. უეჭველად, მცოდნეა იგი გულთა ნადებისა!

6. და არ მოიძებნება დედამიწაზე სულიერი, ალლაჰს რომ არ მიეცა მისთვის სარჩო. ალლაჰი უწყის მათ ადგილსამყოფელს და განსასვენებელს . ყოველივე ეს ცხად წიგნშია .

7. და იგია, რომელმაც გააჩინა ცანი და მიწა ექვს დღეში , რამეთუ მასზე წინ მისი არში წყალსა ზედა ემართა . ეს იმისთვის, რომ გამოეცადეთ თქვენ, ვინ უფრო

უკეთ მოიქცეოდა. და თუ შენ ეტყვი : „უეჭველად, თქვენ აღდგენილი იქნებით სიკვდილის შემდეგ", უთუოდ იტყვიან, რომელთაც უარყვეს: ეს მხოლოდ აშკარა ჯადოქრობაა.

8. და ვფიცავ, თუ ჩვენ მათგან სასჯელს შევაყოვნებთ განსაზღვრულ დრომდე, უეჭველად, იტყვიან: „მას რაღა აკავებსო?" იცოდეთ, ერთ დღესაც, როცა ის მიეწევათ მათ, ვეღარავინ უკუაქცევს მას და გარს შემოერტყმება იგი, რასაც აბუჩად იგდებდნენ!

9. და თუ ნამდვილად ჩვენ ვაგემებთ კაცს წყალობას , მერე კი ავაცლით, უეჭველად, იგი სასოწარკვეთას მიეცემა და უმადურობას მოუმატებს.

10. ხოლო თუ წყალობას მას შემდგომ ვაგემებთ, რაც უბედურება იწვნია, უეჭველად, იტყვის: „წავიდა ჩემგან უბედურებანი." უეჭველად, იგი თავგასული და მედიდურია,

11. გარდა, რომელთაც მოითმინეს და თესეს სიკეთენი. სწორედ, მათთვისაა მიტევება და საზღაური დიდი .

12. იმის გამო, რომ ამბობენ: რა იქნებოდა გარდგმოვლენოდა განძი ან მოსულიყო მის ერთად ანგელოზიო, შენ შეიძლება გული შეგიწუხდეს და ხელი აიღო ზეშთაგონების იმ ნაწილზე, რაც გარდმოვლენილი იქნა შენზე. მაგრამ შენ ხომ მხოლოდ შემგონებელი ხარ. და ალლაჰია ყოველივეს მეთვალყურე!

13. ან კიდევ ამბობენ: „იგი მან შეთხზაო." უთხარი: „მაშ, მოიტანეთ ათიოდე სურა ამის მსგავსი შეთხზული და მოუხმეთ ვისაც შეძლებთ, გარდა ალლაჰისა, თუ თქვენ მართალნი ხართ!"

14. მაშინ თუ არ გამოგეხმაურნენ თქვენ, იცოდეთ, რომ ის მხოლოდ ალლაჰის განგებითაა მოვლენილი და რომ არ არსებობს ღვთაება, გარდა მისი. ნუთუ კიდევ არ გახდებით მუსლიმები?

15. ვისაც უნდა ამქვეყნიური ცხოვრება და მისი მშვენებანი, სრულად მივაგებთ მათი საქმეებისთვის ამქვეყანასვე და მათ იქ არაფერი მოაკლდებათ .

16. აი ისინი, რომელთა ნამოღვაწარიც ფუჭია იქ . და მათ არაფერი მოეპოვებათ საიქიოში, გარდა ცეცხლისა. და ამაოა, რასაც აკეთებდნენ.

17. განა (ამათი მსგავსია ის), ვინც ადგას ცხად მოწმობას მისი ღმერთისგან , და მოსდევს მას მოწმე მისგანვე და მის წინ მუსას წიგნი წინამძღოლად და წყალობად? სწორედ ეგენი ირწმუნებენ მას . ხოლო იმ ჯგუფებს შორის, ვინც უარყოფს , ცეცხლია ადგილსამყოფელად მათზე აღთქმული. ამის შემდეგ ნუ იქნები ეჭვში მის მიმართ. უეჭველად, ეს ჭეშმარიტებაა შენი ღმერთისგან. მაგრამ ხალხის უმეტესობა არ ირწმუნებს.

18. და ვინ იქნება იმაზე უსამრთლო, ვინც ალლაჰზე სიცრუეს შეთხზავს ? სწორედ ეგენი წარსდგებიან თავიანთი ღმერთის წინაშე, და იტყვიან მოწმენი : „აი ისინი, რომელთაც იცრუეს თავიანთ ღმერთზე." დაე, ალლაჰის წყევლა უსამართლონზე ,

19. რომელნიც წინ აღუდგებიან ალლაჰის გზას , და ცდილობენ მის გამრუდებას და სწორედ ეგენი არიან საიქიოს უარმყოფელნი!

20. ისინი ვერ დააკნინებენ დედამიწაზე და არ ეყოლებათ მეგობარი , ალლაჰის გარდა. მათი ტანჯვა გაორმაგდება, რამეთუ მათ არ ძალუძთ მოსმენა და მაგათმა ვერ დაინახეს!

21. აი ეგენი, რომელთაც წაიწყმიდეს თავიანთი სულნი. და გაქრა მათგან იგი , რასაც თხზავდნენ.

22. უსათუოდ, საიქიოში ყველაზე მეტად წაგებულნი ეგენი არიან.

23. უეჭველად, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, და ჰმორჩილებდნენ თავიანთ ღმერთს, სწორედ ეგენი არიან სამოთხის მკვიდრნი, სადაც მარადიულად დარჩებიან!

24. ამ ორი ჯგუფის მდგომარეობა ბრმა-ყრუსი და მხედველ-გამგონის მდგომარეობას ჰგავს. განა შეიდრება მათი მდგომარეობა? ნუთუ არ დაფიქრდებით?

25. და ვფიცავ! ჩვენ წარვგზავნეთ ნუჰი თავის ხალხთან : „უეჭველად , მე ვარ ცხადი შემგონებელი თქვენთვის.

26. არ სცეთ თაყვანი არავის, გარდა ალლაჰისა. უეჭველად, მე მეშინია, რომ არ გეწიოთ თქვენ იმ მწარე დღის სასჯელი“!

27. მაშინ უთხრეს მისი ხალხის წინამძღოლებმა, რომელთაც უარყვეს: „ჩვენ ვერ გხედავთ შენ, თუ არა ადამიანს, ჩვენსა მსგავსს. და ვერ გხედავთ მოგყოლოდა შენ გარდა მათი, რომელნიც ჩვენში ჭკუასუსტი მდაბიონი არიან. და ვერ ვხედავთ თქვენს რაიმე უპირატესობას ჩვენზე. პირიქით, ჩვენ ცრუებად გთვლით თქვენ!

28. უთხარა: „ხალხო ჩემო! ნუთუ ესაა თქვენი თვალთახედვა, იქნებ მე ვეყრდნობი ცხად მტკიცებებს ჩემი ღმერთისგან და მისგანვე მომმადლა წყალობა , რომელსაც თქვენ ვერ ჭვრეტთ. ნუთუ დაგაძალებთ იმას, რაც თქვენ არ მოგწონთ?

29. ხალხო ჩემო! მე თქვენ არ გთხოვ მის სანაცვლოდ ქონებას, ჩემი საზღაური მხოლოდ ალლაჰს ეკუთვნის. და მე არა ვარ ზურგის შემქცევი, რომელთაც ირწმუნეს. უეჭველად, ეგენი თავიანთ ღმერთთან მიაღწევენ . მაგრამ მე გთვლი თქვენ უმეცარ ხალხად .

30. ხალხო ჩემო! ვინ შემეწევა ალლაჰის წინაშე , თუ მე მათ გავაგდებ? ნუთუ აღარ შეიგონებთ?

31. და არ გეუბნები თქვენ, რომ ჩემთანაა ალლაჰის ხაზინები. და არ ვუწყი უხილავს. და არ ვამბობ, რომ მე, უეჭველად, ანგელოზი ვარ. და არ ვამბობ, რომელნიც თქვენს თვალში დამცირებულნი არიან, რომ მათ ალლაჰი არასდროს მოჰმადლის სიკეთეს. ალლაჰი უკეთ უწყის იმას, რაც მათ სულებშია . უეჭველად, მე მაშინ უსამართლოთაგანი ვიქნები.

32. მიუგეს: „ჰეი, ნუჰ! შენ უკვე წინააღმდეგობა გაგვიწიე ჩვენ და გადაჭარბებულიც მოგივიდა. მაშ, გვაწიე იგი , რაც აღგვითქვი ჩვენ, თუკი ხარ მართალთაგანი!“

33. უთხრა: მხოლოდ ალლაჰი გაწევთ თქვენ მას, თუკი ინებებს და თქვენ არ ხართ უძლურად დამტოვებელნი .

34. და ვერ გარგებთ თქვენ ჩემი დარიგება, რომც ვისურვო თქვენთვის კეთილი რჩევის მოცემა, თუკი ნებავს ალლაჰს გზას აგაცდინოთ. იგია ღმერთი თქვენი და მასთან იქნებით მიბრუნებულნი.

35. განა ამბობენ : „იგი მან შეთხზაო." უთხარი: „თუ იგი შევთხზე მე, მაშინ ჩემი ცოდვა მე მეკუთვნის, და მე თქვენი ჩადენილი ცოდვებისგან შორს ვარ."

36. და ზეშთაეგონა ნუჰს, რომ არავინ ირწმუნებს მისი ხალხიდან, გარდა ვინც უკვე ირწმუნა. მაშ, ნუ იდარდებ იმაზე, რასაც ისინი აკეთებენ!

37. და ააგე ხომალდი ჩვენ თვალწინ და ჩვენსავ შთაგონებისამებრ . და არ მომმართო მე იმათ გამო, რომელთაც უსამართლობა ჰქნეს . უეჭველად, დასახრჩობელნი არიან ეგენი!

38. და აგებდა იგი ხომალდს და ყოველთვის, როცა მის გვერდით ჩაივლიდნენ მისივე ხალხიდან წინამძღოლები, დასცინოდნენ მას. უთხრა: „თუკი დაგვცინით ჩვენ, უეჭველად, ჩვენც დაგცინებთ ისევე ,როგორც თქვენ დაგვცინით.

39. სულ მალე შეიტყობენ, ვის ეწევა დამამცირებელი სასჯელი და ვის დაატყდება მარადიული ტანჯვა.

40. მაშინ, როცა მოვიდა ჩვენი ბრძანება და აგიზგიზდა თონე , ვუთხარით: „აიყვანე მასში ყველა სახეობიდან წყვილები სათითაოდ, ასევე ვინც ირწმუნა და ოჯახი შენი , იმათი გამოკლებით, ვისზეც განვლო სიტყვამ . და არ ირწმუნა მასთან ერთად მცირედის გარდა .

41. და უთხრა : „ჩასხედით მასში! ალლაჰის სახელითაა ცურვა მისი და გაჩერება მისი (ღუზის ჩაშვება). უეჭველად, ღმერთი ჩემი შემნდობია, მწყალობელია!"

42. და იგი მათ გორასავით ტალღებში მიაქანებდა, და დაუძახა ნუჰმა თავის ვაჟს , რომელიც სანაპიროზე იდგა : „ჰეი, შვილო ჩემო! ჩაჯექი ჩვენთან ერთად და ნუ დარჩები ურწმუნოებთან ერთად!"

43. მიუგო: „თავს შევაფარებ მთას, მიხსნის მე წყლისგან. "უთხრა: ,,არ არს დამცავი ამ დღეს ალლაჰის ბრძანებისგან გარდა მათი, რომლებზეც წყალობა მოიღო!" და მაშინ ტალღამ დააშორა ისინი და ასე დამხრჩვალთაგან აღმოჩნდა.

44. და ებრძანა: „ჰეი მიწავ, შთანთქე წყალი შენი! და ჰეი ზეცავ, შესდექ!" წყალმა იკლო, აღსრულდა ნება. ხომალდი შედგა ალ-ჯუდის მთაზე, და ითქვა: „დაე, დაიხრჩონ უსამართლონი!"

45. და შეჰღაღადა ნუჰმა თავის ღმერთს. თქვა: „ღმერთო ჩემო! უეჭველად, ვაჟი ჩემი ჩემივე ოჯახის ნაწილია . და უთუოდ, ჭეშმარიტია აღთქმა შენი. და შენ საუკეთესო მსაჯული ხარ მსაჯულთა შორის!"

46. მიუგო : „ჰეი, ნუჰ! უეჭველად, იგი არ არის შენი ოჯახის ნაწილი. უეჭველად, იგი საქმე არ არის ჭეშმარიტი . მაშ, ნუ მთხოვ იმას, რის შესახებაც ცოდნა არ მოგეპოვება. უეჭველად, შეგაგონებ შენ, რომ არ იყო უმეცართაგანი"!

47. უთხრა: „ღმერთო ჩემო! უეჭველად, მე შენ მოგეკედლები იმისგან, რომ გთხოვე ის, რაც მე არ გამეგება. და თუ არ შემინდობ და არ შემიწყალებ, წაწყმედილთა შორის აღმოვჩნდები."

48. და ებრძანა: „ჰეი, ნუჰ! გადმოდი ჩვენმიერი მშვიდობითა და შენდამი სიკეთით და ის ხალხიც, შენთან ერთად რომ არიან. და სხვა ხალხიც, რომლებსაც დროებით ვასაზრდოებთ , მერე კი მიეწევათ მათ მწარე სასჯელი ჩვენგან ."

49. აი (ყოველივე) ეს იმ დაფარულ ამბავთაგანია, რომელსაც შენ ზეშთაგაგონებთ . არც შენ და არც შენმა ხალხმა არ იცოდით აქამდე. მაშ, იყავი მომთმენი, უეჭველად, აღსასრული ღვთისმოშიშებისაა.

50. და ადის ხალხთან მათი ძმა ჰუდი. უთხრა: „ჰეი, ხალხო ჩემო! თაყვანი ეცით ალლაჰს, რამეთუ არ არს თქვენთვის სხვა ღვთაება, გარდა მისი! თქვენ კი მხოლოდ სიცრუეს თხზავთ.

51. ხალხო ჩემო! მე თქვენ არ გთხოვ ამისათვის საზღაურს, ჩემი საზღაური მხოლოდ მას ეკუთვნის, რომელმაც გამაჩინა. განა არ მოუხმობთ გონებას?

52. ხალხო ჩემო! მიტევება შესთხოვეთ თქვენს ღმერთს , მერე კი მოინანიეთ მის წინაშე. იგი ზეგარდმოგივლენთ ზეციდან უხვად წვიმას და თქვენს ძლიერებას ძალას შეჰმატებს. და არ იბრუნოთ პირი, როგორც ცოდვილნი!"

53. უთხრეს: „ჰეი, ჰუდ! შენ ჩვენთვის ცხადი სასწაულები არ მოგიტანია და შენი სიტყვის გამო არ მივატოვებთ ჩვენს ღმერთებს. და ჩვენ არ ვართ დამჯერნი შენი.

54. ჩვენ მხოლოდ გეტყვით, რომ ჩვენი ღმერთების ერთმა ნაწილმა სიავე გაწია. მიუგო: „უეჭველად, ალლაჰს მოვუხმობ მოწმედ და დამიმოწმეთ თქვენ, რომ უეჭველად, მე შორსა ვარ იმათგან , რასაც თქვენ თანაზიარად უდგენთ ,

55. გარეშე მისა. აწ ხლართეთ ხრიკები ჩემ წინააღმდეგ ერთობლივად , მერე არ გადამივადოთ.

56. უეჭველად, მე მივენდე ალლაჰს, ჩემ ღმერთსა და თქვენს ღმერთს. არ არის ქვეყნად სულიერი, რომელიც მას ქოჩრით არ ჰყავდეს დათრეული. უეჭველად, ჩემი ღმერთის გზა გზათაგან ყველაზე ჭეშმარიტია!

57. მე უკვე გადმომიცია ის, რითიც წარმოვიგზავნე თქვენთან და თუ ზურგს შეაქცევთ, ჩაგანაცვლებთ თქვენ ჩემი ღმერთი სხვა ხალხით, და ვერას ავნებთ თქვენ მას. უეჭველად, ღმერთი ჩემი დამცველია ყოველსა ზედა!"

58. და როცა გაცხადდა ჩვენი განგება , ჩვენ ვიხსენით ჰუდი და რომელთაც ირწმუნეს მის ერთად, ჩვენივე წყალობით. და ჩვენ დავიხსენით ისინი სასტიკი სასჯელისგან.

59. აი, ასეთნი იყვნენ ადის ხალხი! მათ უარყვეს თავიანთი ღმერთის აიათები, და მის შუამავლებს ეურჩნენ და ყოველ ამპარტავანი ურჩის ბრძანებას მიჰყვნენ.

60. და უკან მიედევნება მათ წყევლა ამქვეყნიერ ცხოვრებაში და აღდგომის დღეს. დიახ! უეჭველად, ადის ხალხმა უარყვეს თავიანთი ღმერთი. დიახ, გაწირა ადის ხალხი, ჰუდის ერი!

61. და სემუდის ხალხთან მათი ძმა სალიჰი. უთხრა: „ხალხო ჩემო! თაყვანი ეცით ალლაჰს, რამეთუ არ არს თქვენთვის სხვა ღვთაება, გარდა მისი! მან გაგაჩინათ თქვენ მიწისგან და მასზევე დაგაბინავათ. პატიება შესთხოვეთ მას და მერე მოინანიეთ მის წინაშე. უეჭველად, ჩემი ღმერთი ახლოა , მიმღებია ვედრების!"

62.  მიუგეს: „ჰეი სალიჰ! აქამდე შენ იმედი იყავი ჩვენში. ნუთუ გვიკრძალავ თაყვანი ვცეთ იმას, ვისაც ჩვენი მამები ეთაყვანებოდნენ ? და, უეჭველად, ჩვენ ეჭვი გვაქვს იმისადმი, რისკენაც მოგვიწოდებ."

63.  უთხრა: „ხალხო ჩემო! მაშინ რას იტყვით, თუ ვარ ცხად მტკიცებულებაზე ჩემი ღმერთისგან და მებოძა მისგან წყალობა ? მაშ, ვინ დამეხმარება ალლაჰისგან , თუ ვეურჩე მას? მაშინ თქვენ ვერაფერს შემმატებთ , გარდა ზიანისა .

64.  ჰეი, ხალხო ჩემო! ეს დედალი აქლემი სასწაულად თქვენთვის ალლაჰისაგან. მაშ, გაუშვით იგი, ძოვოს ალლაჰის მიწაზე და არ შეეხოთ მას ბოროტად , თორემ მწარე სასჯელი შეგიპყრობს თქვენ!

65.  მაგრამ დაკლეს. და სალიჰმა უთხრა: „დატკბით თქვენს სახლებში კიდევ სამი დღე . ეს აღთქმა შეუცვლელია."

66.  და როცა გაცხადდა ნება ჩვენი, ჩვენ ვიხსენით სალიჰი და ისინი, რომელთაც ირწმუნეს მის ერთად ჩვენსავე წყალობით, იმდღინდელი დამცირებისგან. უეჭველად, შენი ღმერთი ყოვლისშემძლეა, ძლევამოსილი!

67.  და ისინი, რომელთაც უსამართლობა ჰქმნეს, შეიპყრო საშინელმა ხმამ და იქმნენ თავიანთ სახლებში ჩაჩოქილი მუხლებზე .

68.  თითქოს იქ არც ეცხოვრათ. დიახ! უეჭველად, სემუდეველებმა უარყვეს თავიანთი ღმერთი. დიახ, გაიწირნენ სემუდეველნი!

69.  და ვფიცავ! ჩვენი ელჩები იბრაჰიმთან მივიდნენ სამახარობლოთი და უთხრეს: „სალამი!" მიუგო: „სალამი თქვენდა!" და უმალვე მათ შემწვარი ხბო მიართვა.

70.  მაგრამ როცა დაინახა, მათი ხელები არ გაწვდილა მისკენ , დაეჭვდა და შიში იგრძნო მათ მიმართ. უთხრეს: „ნუ გეშინია! უეჭველად, ჩვენ წარმოგზავნილნი ვართ ლუტის ხალხთან!"

71.  და მის ცოლს გაეცინა ფეხზე მდგომს . მაშინ ვახარეთ მას ისჰაყი და ისჰაყის შემდგომ იაღყუბი.

72.  თქვა : „ვაი, ჩემს თავს! ნუთუ მე უნდა შემეძინოს (შვილი), როცა მე დედაბერი ვარ , და ჩემი ქმარიც ბერიკაცია ? უეჭველად, ეს სასწაულია!"

73.  უთხრეს: „ნუთუ გაკვირვებთ ალლაჰის ბრძანება? წყალობა ალლაჰისა და ხვავი-ბარაქა მისი თქვენზეა, სახლის ბინადარნო! უეჭველად, იგია ყოვლადქებული, დიდებული!"

74.  როცა იბრაჰიმს შიშმა გადაუარა და მას სასიხარულო ამბავი მოუვიდა, კამათი დაგვიწყო ლუტის ხალხთან დაკავშირებით,

75.  რადგანაც იბრაჰიმი თავმდაბალი, მგრძნობიარე და მომნანიებელი იყო.

76.  ჰეი, იბრაჰიმ! თავი ანებე ამას, უეჭველად, შენი ღმერთის ბრძანება უკვე მოევლინა და, უეჭველად, ეწევათ მათ სასჯელი გარდაუვალი!

77.  და როცა ლუტთან მივიდნენ ჩვენი ელჩები, შეწუხდა მათ გამო, შევიწროვებულად იგრძნო თავი და თქვა: „ეს მძიმე დღეაო!"

78. და მოვიდნენ მასთან სირბილით მისი ხალხი , ხოლო ისინი სიავენს სჩადიოდნენ მანამდე. უთხრა : ჰეი, ხალხო ჩემო! აი ჩემი ქალიშვილნები , ისინი უფრო სპეტაკნი არიან თქვენთვის. დაე, გეშინოდეთ ალლაჰის და ნუ შემარცხვენთ ჩემი სტუმრების წინაშე. ნუთუ თქვენ შორის არ მოიძებნება გონიერი კაცი ?

79. უთხრეს: ხომ იცი, რომ შენი ქალიშვილები არ გვჭირდება. და უეჭველად, შენ მშვენივრად იცი, რაც გვინდაო ."

80. უთხრა: „ნეტავ, ძალა მომცა თქვენს დასაძლევად! ნეტავ, მქონდეს მტკიცე დასაყრდენი!"

81. უთხრეს : „ჰეი, ლუტ! უეჭველად, ჩვენ შენი ღმერთის ელჩები ვართ და ვერასდროს მოგეკარებიან ეგენი. მაშ, გზას გაუყევი ღამე, ცოლის გამოკლებით, შენი ოჯახით, და არც ერთმა თქვენგანმა უკან არ მოიხედოს. უეჭველად, მას ეწევა ის, რაც სხვებს ეწევა. უეჭველად, მათთვის აღთქმული დრო დილითაა. განა შორსაა დილა?"

82. და როცა მოვიდა ჩვენი ბრძანება , ამოვაბრუნეთ მათი დასახლება, და ზეციდან მიყოლებით დავატეხეთ თავს გამომწვარი თიხის ქვები,

83. შენი ღმერთის წინაშე ნიშანდადებული. და იგი უსამართლოთაგან შორს როდია...

84. და მედიენის ხალხთან მათი ძმა შუღეიბი. უთხრა: „ხალხო ჩემო! თაყვანი ეცით ალლაჰს, რამეთუ არ არს თქვენთვის სხვა ღვთაება, გარდა მისი! საწყაოსა და სასწორს ნუ დააკლებთ. უეჭველად, მე ვხედავ როგორ კეთილდღეობაში იმყოფებით და, უეჭველად, მე მეშინია თქვენდამი ყოვლისმომცველი დღის სასჯელისა!

85. ჰეი, ხალხო ჩემო! გაზომეთ და აწონეთ სამართლიანად და ხალხის ქონებას არ მოაკლოთ და როგორც ბოროტმოქმედნი, არ ქმნათ ქვეყანაზე უკეთურობა!

86. თუ ხართ მორწმუნენი, ალლაჰის დანატოვარი თქვენთვის უფრო უკეთესია. და მე როდი ვარ თქვენი გუშაგი ."

87. უთხრეს : „ჰეი, შუღეიბ! ნუთუ შენი ლოცვა გიბრძანებს , რომ უარი ვთქვათ იმაზე, რასაც ჩვენი მამები თაყვანს სცემენ , ან არ განვკარგოთ ჩვენი ქონება ისე, როგორც თავად გვსურს? უეჭველად, შენ ლმობიერი და ჭკვიანი ხარ !"

88. უთხრა: „ხალხო ჩემო! მაშინ რას იტყვით: თუ ვარ ცხად სამტკიცზე ჩემი ღმერთისგან და თუ მიბოძა მან საუკეთესო სარჩო-საბადებელი? არ მინდა გამოვირჩეოდე თქვენგან და ვქმნა ის, რისი გაკეთებაც თქვენ აგიკრძალე. მინდა მხოლოდ იმის გამოსწორება, რაც შემიძლია. ჩემი წარმატება მხოლოდ ალლაჰზეა . მე მხოლოდ მას ვსასოებ და მისკენ მივიქცევი!

89. ჰეი, ხალხო ჩემო! დაე, ჩემთან უთანხმოებამ თავს არ დაგატეხოთ ის, რაც უწინ ეწია ნუჰის ხალხს, ან ჰუდის ხალხს, ან სალიჰის ხალხს. და არც ლუტის ხალხი არიან თქვენგან შორს.

90. და პატიება შესთხოვეთ თქვენს ღმერთს და მერე მოინანიეთ მის წინაშე. უეჭველად, ჩემი ღმერთი მწყალობელია, მოყვარულია.

91. უთხრეს: „ჰეი, შუღეიბ! ბევრი რამ შენი ნათქვამიდან გაუგებარია ჩვენთვის. და, უეჭველად, გთვლით ჩვენ შორის სუსტად. შენი მოდგმა რომ არა, ჩაგქოლავდით. და არაფრით ხარ ჩვენზე აღმატებული!"

92. უთხრა: „ხალხო ჩემო! ნუთუ თქვენთვის ჩემი მოდგმა უფრო ძვირფასია, ვიდრე ალლაჰი, რომ თქვენ მას ზურგი აქციეთ? უეჭველად, ჩემი ღმერთი გარემოიცავს იმას , რასაც თქვენ სჩადიხართ!

93. ჰეი, ხალხო ჩემო! იმოქმედეთ როგორც თქვენ გინდათ, უეჭველად, მეც ვმოქმედებ. სულ მალე გაიგებთ, ვის ეწევა სასჯელი დამამცირებელი და ვინ არის ცრუ. დაელოდეთ და უეჭველად, მეც თქვენთან ერთად დაველოდები!"

94. და როცა გაცხადდა ნება ჩვენი, ჩვენ ვიხსენით შუღეიბი და, რომელთაც ირწმუნეს მის ერთად, ჩვენსავე წყალობით. ხოლო რომელთაც უსამართლობა ჰქმნეს, შეიპყრო საშინელმა ხმამ, და იქმნენ თავიანთ სახლებში მუხლებზე დაჩოქილნი.

95. თითქოს იქ არც ეცხოვრათ. დიახ! გაიწირნენ მედიენელნი, როგორც გაიწირნენ სემუდეველნი!

96. და ვფიცავ, რომ ჩვენ წარვგზავნეთ მუსა ჩვენივე აიათებით და ცხადი მტკიცებანით

97. ფარაონთან და მის ხალხთან. მაგრამ მისდიეს მათ ფარაონის ბრძანებას, თუმცა ფარაონის ბრძანება როდი იყო მართებული.

98. უწინამძღვრებს რა თავის ხალხს იგი აღდგომის დღეს, ამგვარად ცეცხლში შეიყვანს მათ. რაოდენ საძაგელი ადგილია შესასვლელად!

99. და წყევლა განუწესდათ აქ და აღდგომის დღეს. რა საძაგელი ძღვენია მიძღვნილი!

100. აი ეს,რომელსაც შენ გიყვებით, იმ სოფელთა ამბავთაგანია, რომლისგან მდგარნიც და მოცელილნიც არიან.

101. და ჩვენ არ მოვპყრობივართ მათ უასამრთლოდ, არამედ მათ საკუთარ სულებს მოექცნენ უსამართლოდ . როცა მოვიდა ბრძანება შენი ღმერთისგან, არაფერში გამოადგათ მათ თავიანთი ღვთაებები, რომელთაც მოუხმობდნენ ალლაჰის მაგივრად. და არაფერი შეჰმატა მათ, გარდა ზიანისა.

102. აი, ასეთია შენი ღმერთისგან შეპყრობა, როცა იგი იპყრობს სოფლებს და ისინი უსამართლონი არიან. უეჭველად, მისგან შეპყრობა მწარეა, მრისხანეა!

103. უეჭველად, ამაში გაკვეთილია მათთვის, ვისაც ეშინია საიქიო ტანჯვისა. აი, ესაა ადამიანების შემკრები დღე . აი, ესაა მოწმეობის დღე!

104. და არ გადავავადებთ მას, გარდა განსაზღვრული ვადისა.

105. როცა ეს დღე დადგება, ვერც ერთი ადამიანი ვერ დაილაპარაკებს მისი ნების გარეშე. მათ შორის იქნებიან უბედურნიც და ბედნიერნიც.

106. მაგრამ რომელნიც უბედურნი არიან, ცეცხლში მოხვდებიან, სადაც ოხვრა და კვნესა აღმოხდებათ.

107. იქ დარჩებიან სამუდამოდ, სანამ იარსებებენ ცანი და მიწა, თუკი შენი ღმერთი არ ინებებს რამე სხვას. უეჭველად, შენი ღმერთი იქმს იმას, რასაც ინებებს!

108. ხოლო რომელნიც ბედნიერნი არიან, დამკვიდრდებიან სამოთხეში, სადაც სამუდამოდ დაჰყოფენ, სანამ იარსებებენ ცანი და მიწა, თუკი შენი ღმერთი არ ინებებს რამე სხვას. ეს უშრეტი, ულევი სიკეთენია!

109. მაშ, ნუ იქნები ეჭვში იმათ მიმართ, რასაც ეთაყვანებიან ეგენი. ეგენი მხოლოდ თაყვანს სცემენ, როგორც თავიანთი მამები სცემდნენ წინათ თაყვანს. უეჭველად, ჩვენ მათ მივაგებთ თავიანთ ხვედრს უკლებლივ!

110. და ვფიცავ! ჩვენ ვუბოძეთ მუსას წიგნი , მერე უთანხმოება მოუვიდათ მასში . და რომ არ ყოფილიყო შენი ღმერთის სიტყვა , უთუოდ, გადაწყდებოდა მათ შორის არსებული , და უეჭველად, ეგენი მის მიმართ ორჭოფობენ.

111. უეჭველად, შენი ღმერთი სრულად მიაგებს თითოეულ მათგანს მათი საქმეებისთვის. უეჭველად, მან იცის, რასაც სჩადიან ისინი.

112. მაშ, მტკიცედ იდექი, როგორც გებრძანა, და ვინც მოიქცა შენთან ერთად . და არ გადახვიდეთ ზღვარს. უეჭველად, იგი ხედავს, რასაც სჩადიხართ!

113. და არ გადაიხაროთ იმათკენ, რომელთაც უსამართლობა ჰქმნეს, რომ არ შეგეხოთ ცეცხლი. და არა გყავთ თქვენ მეგობარი , ალლაჰის გარდა, მერე არავინ შეგეწევათ!

114. და დადექი ლოცვად დღის ორივე კიდეში და ღამის გარკვეულ საათებში. უეჭველად, კეთილი საქმენი განდევნიან ბოროტებანს . ეს არის შეგონება გონიერთათვის.

115. მოითმინე , უეჭველად, ალლაჰი არ დაუკარგავს საზღაურს კეთილის მქნელებს!

116. მაგრამ რაოდენ ცუდია, რომ თქვენ წინა თაობებში, რომელნიც ჩვენ გადავარჩინეთ, არ იყვნენ ბრძენი კაცნი, მცირედის გამოკლებით, რომ წინ აღდგომოდნენ უკეთურობის თესვას დედამიწაზე. და მიჰყვნენ ისინი მათ, რომელთაც უსამართლობა ჰქმნეს, ჩაიძირნენ ამქვეყნიურ სიტკბოებაში და შეიქმნენ ცოდვილებად.

117. და ღმერთი შენი როდია , რომ გაანადგუროს უსამართლოდ სოფელნი, რომლის მკვიდრნი მშვიდობის მთესველნი არიან?!

118. და რომ ენება ალლაჰს, ერთ თემად დაადგენდა ხალხს. თუმცა ისინი უთანხმოებას აგრძელებენ,

119. გარდა, ვინც შეიწყალა შენმა ღმერთმა. ამისათვის გააჩინა ისინი. და აღსრულდა შენი ღმერთის სიტყვა: „უთუოდ ავავსებ ჯოჯოხეთს სრულიად ჯინებით და ადამიანებით!"

120. და რასაც ჩვენ გიყვებით, ყველა შუამავალთა ამბავთაგანია, რათა გული გაგიმტკიცოთ ამით. და შენ მოგევლინა ამით ჭეშმარიტება, შეგონება და შეხსენება მორწმუნეთათვის.

121. და უთხარი, რომელთაც არ ირწმუნეს: „იმოქმედეთ თქვენ შეძლებისამებრ! უეჭველად, ჩვენც ვიღწვით...

122. და დაელოდეთ ! უეჭველად, ჩვენც ველოდებით"...

123. და ალლაჰისაა ცათა და ქვეყნის იდუმალება და მასთან მიბრუნდება საქმენი. ამიტომ თაყვანი ეცით და მიენდეთ მას, და ღმერთი შენი როდია უგულისყურო იმისადმი, რასაც სჩადიხართ თქვენ!

სურა 12

„იუსუფ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. ელიფ. ლამ. რა. აი ეს ცხადი წიგნის აიათებია.

2. უეჭველად, ჩვენ გარდმოვავლინეთ იგი არაბულად, ეგების მოგეხმოთ გონებისთვის!

3. ჩვენ გიყვებით შენ საუკეთესო ამბებს, რაც ამ ყურანით შთაგაგონეთ, თუმცაღა აქამდე, დიახაც, რომ უმეცართა შორის იყავი.

4. აკი, უთხრა იუსუფმა თავის მამას : ჰეი, მამიკო! უეჭველად, მე დავინახე თერთმეტი ვარსკვლავი, მზე და მთვარე. დავინახე ისინი ჩემთვის ასრულებდნენ სეჯდეს .

5. უთხრა: „შვილო ჩემო! არ მოუყვე ეს შენი სიზმარი შენს ძმებს, თორემ მახეს დაგიგებენ. უეჭველად, ეშმაკი ადამიანთა აშკარა მტერია.

6. აი ასე რჩეულად გყოფს შენი ღმერთი და შენ გასწავლის სიზმრების ახსნას. მისი წყალობა აღსრულდება შენზე და იაღყუბის ოჯახზე , როგორც უწინ აღსრულდა იგი შენს წინაპრებზე: იბრაჰიმზე და ისჰაყზე. უეჭველად, შენი ღმერთი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!

7. ვფიცავ, იუსუფისა და მისი ძმების ამბავში სასწაულნია მათთვის, ვინც მას ეძიებს!

8. აკი, უთხრეს : „დიახაც, რომ იუსუფი და მისი ძმა უფრო საყვარელნი არიან ჩვენი მამისთვის, ვიდრე ჩვენ. და ჩვენ ერთი ჯგუფი ვართ. უეჭველად, მამაჩვენი ცხად გზააბნევაშია.

9. მოჰკალით იუსუფი ან გაასახლეთ სადმე სხვა მიწაზე, რათა სახე მამათქვენის ისევ თქვენ მოგეპყრათ. და იქმენით ამის შემდგომ მშვიდობისმთესველი ხალხი“ .

10. მაშინ მათგან ერთ-ერთმა თქვა : „არ მოკლათ იუსუფი. თუკი ხართ რაიმეს გამკეთებლები, ჩააგდეთ იგი ჭის ფსკერში, რომ რომელიმე ქარავანმა გადააწყდეს და აიყვანოს.“

11. უთხრეს: „მამაჩვენო! რატომ არ გვანდობ იუსუფს? უეჭველად, ჩვენ მისთვის კეთილმოსურნენი ვართ.

12. გამოგზავნე იგი ჩვენს ერთად ხვალ . დაე, დატკბეს და მოილხინოს, უეჭველად, ჩვენ დავიცავთ მას!

13. უთხრა: უეჭველად, თქვენს ერთად მისი წამოსვლა აღმაშფოთებს მე. რამეთუ მეშინია, რომ უყურადღებოდ დარჩებით მისადმი და მას მგელი შეჭამს .

14. უთხრეს: „თუკი მოხდა ისე, რომ შეჭამა იგი მგელმა, მიუხედავად იმისა, რომ ამდენი ვართ ჩვენ, მაშინ ჩვენ უეჭველად, წარწყმედილნი ვიქნებით.

15. როცა წაიყვანეს და გადაწყვიტეს, რომ ჩაეგდოთ იგი ჭის ფსკერში, მაშინ ჩვენ ზეშთავაგონეთ მას, რომ უთუოდ შენ აცნობებ მათ რაც ჩაიდინეს, როცა ეს აღარ ემახსოვრებათ.

16. და გვიან ღამით ტირილით მივიდნენ მამასთან.

17. უთხრეს: „ჰეი, მამაჩვენო! სირბილში ვეჯიბრებოდით ერთმანეთს, იუსუფი კი ჩვენს საგზალთან დავტოვეთ, მაშინ მგელმა შეჭამა იგი. შენ მაინც არ დაგვიჯერებ, თუნდაც სიმართლეს ვამბობდეთ."

18. და მიუტანეს მისი პერანგი ცრუ სისხლით. უთხრა: „არა! თქვენ თქვენმა სულმა შეგაცდინათ ამ საქმეში . მაგრამ მე ძლიერი მოთმინება მმართებს. მხოლოდ ალლაჰია მფარველი იმისგან, რასაც თქვენ აღმიწერთ."

19. და მოვიდა ქარავანი . გაგზავნეს თავიანთი მეთულუხენი. როცა თულუხი ჩაუშვა , გაოცებულმა წამოიძახა: „ჰეი, სამახარობლო, ეს ყმაწვილია!" და დამალეს იგი გასაყიდ საქონლად. ხოლო ალლაჰი უწყის, რასაც სჩადიან.

20. და ის გაყიდეს მცირე ფასად. სულ რაღაც რამდენიმე დირჰემად , ისედაც არაფრად უღირდათ იგი.

21. და ეგვიპტელმა , რომელმაც იყიდა იგი, უთხრა თავის მეუღლეს : „კეთილად მოეპყარი მას! ეგებ რამეში გამოგვადგეს ან შვილად ავიყვანოთ." აი, ასე დავამკვიდრეთ იუსუფი დედამიწაზე , რათა გვესწავლებინა მისთვის სიზმრების ახსნა. და ალლაჰი ძლევამოსილია თავის საქმეში, თუმცაღა ადამიანთა უმრავლესობა არ უწყიან ამას.

22. და როცა ზრდასრული შეიქნა იგი , ვუბოძეთ მას სიბრძნე და ცოდნა. აი, ასე ვუზღავთ კეთილისმქმნელთ!

23. ქალმა ისურვა მისგან, რომლის სახლშიც ცხოვრობდა იგი, ვნების აღსრულება. მან ჩარაზა კარები და უთხრა: „მოდი ჩემთან!" უთხრა: „ალლაჰმა დამიფაროს! უეჭველად, იგი ჩემი ბატონია. მან კარგად მომეპყრო . უეჭველად, ცოდვილნი ვერ გადარჩებიან!"

24. და ვფიცავ, რომ ქალმა ისურვა მასთან თანაცხოვრება, და რომ არ დაენახა თავისი ღმერთის აშკარა ნიშანი, ისიც ისურვებდა მასთან თანაცხოვრებას. აი, ასე ავაცილეთ მას სიავე და გარყვნილება. უეჭველად, იგი ჩვენი გულწრფელი მსახურთაგანი იყო.

25. გაიქცნენ ორივე კარისკენ. და ჩამოახია ქალმა მას პერანგი უკნიდან. და კართან გადააწყდნენ ქალის პატრონს. ქალმა უთხრა: რა სასჯელს იმსახურებს ის, ვინც შენი ოჯახისთვის სიავე მოინდომა, თუ არა დილეგში ჩაგდებას, ან მწარე სასჯელსო.

26. უთხრა : „თვითონ ისურვა ჩემთან თანაცხოვრება!" ქალის ოჯახიდან ერთ-ერთმა ასეთი გამოსავალი შესთავაზა: „თუ მისი პერანგი წინიდანაა ჩამოხეული, იგი მართალს ამბობს და იგი ცრუთაგანია.

27. და თუ მისი პერანგი უკნიდანაა ჩამოხეული, იგი ცრუობს, და იგი მართალთაგანია."

28. ხოლო როცა დაინახა მისი პერანგი უკნიდან იყო ჩამოხეული, უთხრა : უეჭველად, ეს თქვენი ხრიკებია. თქვენი მზაკვრობა, უეჭველად, დიდია.

29. ჰეი , იუსუფ! არავის მოუყვე ეს ! შენ კი პატიება ითხოვე, უეჭველად, შენ ცოდვილთაგანი ხარ!"

30. და ქალაქში ქალები ალაპარაკდნენ: „ღეზიზის ცოლმა თავის მსახურთან თანაცხოვრება მოიწადინაო, მისთვის გული დაუწვავს სიყვარულსო. უეჭველად, ჩვენ ვხედავთ მას, აშკარა გზააბნევაშია."

31. ხოლო როცა ქალმა გაიგო მათი ჭორიკნობა, მოსაწვევი გაუგზავნა მათ, მოუწყო მათ მუთაქა-სავარძლები, და თითოეულს დანა მისცა. მერე ქალმა უთხრა : გადი მათთან! ქალებმა რომ დაინახეს იგი, აღფრთოვანდნენ და ხელები დაისერეს . და თქვეს: დიდება ალლაჰს! ეს ადამიანი არ არის, ეს თუ იქნება ღირსეული ანგელოზიო!

32. უთხრა : აი ის, ვის გამოც მკიცხავდით მე . ვფიცავ, რომ მასთან თანაცხოვრება ვისურვე. მაშინ უარყო, მაგრამ თუ იმას არ გააკეთებს, რაც ვუბრძანე, უთუოდ, დილეგში ჩააგდებენ და უთუოდ, დამცირებულთა შორის აღმოჩნდება!

33. შეევედრა : „ღმერთო ჩემო! დილეგი ჩემთვის უფრო უკეთესია იმაზე, რისკენაც მიხმობენ, დილეგში ყოფნა მირჩევნია იმის გაკეთებას, რასაც მაიძულებენ, და თუ მათ მზაკვრობას არ ამაცილებ, შეიძლება გადავიხარო მათკენ და უგუნურთა შორის აღმოვჩნდე!"

34. მაშინ შეისმინა ღმერთმა მისმა ვედრება მისი, ამგვარად ააცილა მას მზაკვრობა მათი. უეჭველად, იგი ყოვლისმსმენია, ყოვლისმცოდნეა!

35. მერე, აშკარა საბუთების ხილვის შემდეგაც , მათ მაინც საჭიროდ ჩათვალეს გარკვეული ვადით დილეგში ჩაესვათ.

36. და შევიდა მასთან ერთად დილეგში ორი ჭაბუკი . თქვა მათგან ერთ-ერთმა : „უეჭველად, მე ჩემი თავი დავინახე, რომ ყურძენს ვწურავდი." და თქვა მეორემ : „უეჭველად, მე ჩემი თავი დავინახე, რომ თავით პური მიმქონდა და ჩიტები ჭამდნენ მისგან. გვამცნე ამის ახსნა ჩვენ, რამეთუ, უეჭველად, ჩვენ დავინახეთ, რომ შენ კეთილთაგანი ხარ."

37. უთხრა: არ მოვა თქვენთან საჭმელი, რომლითაც იკვებებით , ვიდრემდის მე არ გამცნობთ თქვენ იმის ახსნას. ესაა იმათგან, რაც ჩემმა ღმერთმა შემასწავლა. უეჭველად, მე მივატოვე სარწმუნოება იმ ხალხისა, რომელთაც არ სწამთ ალლაჰი და უარყოფენ იმქვეყნიურ ცხოვრებას.

38. და მივჰყევი ჩემი წინაპრების: იბრაჰიმის, ისჰაყის და იაღყუბის სარწმუნოებას. შეუძლებელია, ჩვენ ვინმე თანაზიარი გავუხადოთ ალლაჰს. აი ეს ალლაჰის მადლია ჩვენზე და ადამიანებზე, თუმცა ადამიანთა უმრავლესობა უმადურია.

39. ჰეი, ჩემო დილეგის მეგობრებო! განა უამრავი ღმერთების ყოლა ჯობია, თუ ერთადერთი ძლევამოსილი ალლაჰის?!

40. მის გარდა, რასაც ეთაყვანებით, მხოლოდ ცარიელი სახელებია, რომლებიც შეარქვით თქვენ და თქვენმა მამებმა, ალლაჰს არ გარდმოუვლენია მათ შესახებ სამტკიცი. უეჭველად, მსჯავრის დადება მხოლოდ ალლაჰს ეკუთვნის. მან ბრძანა, რომ არ სცეთ თაყვანი არავის, მის გარდა. აი, ესაა ჭეშმარიტი სარწმუნოება. თუმცაღა ადამიანთა უმრავლესობა არ უწყიან ამას!

41. ჰეი, ჩემო დილეგის მეგობრებო! ერთი თქვენთაგანი თავის ბატონს ღვინოს მიართმევს, მეორე კი ჩამოხრჩობილი იქნება და ჩიტები თავს დაუკორტნიან. გადაწყვეტილია საქმე, რომლის ახსნაც გინდოდათ.

42. და უთხრა: რომელიც , უეჭველად, უნდა გადარჩენილიყო მათგან: „უამბე ჩემზე შენს ბატონს !" მაგრამ დაავიწყა ეშმაკმა მას , თავის ბატონზე მოყოლა, ამიტომ დაჰყო დილეგში კიდევ რამდენიმე წელი .

43. და თქვა მეფემ : უეჭველად, სიზმარი ვნახე შვიდ მსუქან ძროხას ჭამდა შვიდი გამხდარი ძროხა, და შვიდი მწვანე თავთავი, შვიდი გამხმარი თავთავის გვერდით. ჰეი, დიდებულნო, განმიმარტეთ ჩემი სიზმარი თუ იცით სიზმრის ახსნა!

44. უთხრეს: „რთული სიზმრებია, ჩვენ არ ვიცით ასეთი სიზმრების ახსნა."

45. იმათგანს, რომელიც გადარჩა , დიდი ხნის მერე გაახსენდა და თქვა : მე გაცნობებთ თქვენ მის ახსნას, ახლავე გამგზავნეთო ."

46. ,,ჰეი, იუსუფ, კაცო მართალო! აგვიხსენი რას ნიშნავს, შვიდ მსუქან ძროხას რომ შვიდი გამხდარი ძროხა ჭამს და შვიდი მწვანე თავთავი რომ შვიდი გამხმარი თავთავის გვერდითაა? ეგების დავბრუნდე ხალხთან , რათა გაიგონ მაგათმა !"

47. უთხრა: „შვიდ წელიწადს თესეთ ჩვეულებისამებრ, და რასაც მოიმკით, დატოვეთ იგი თავისივე თავთავში, გარდა იმ მცირედისა, რასაც მიირთმევთ.

48. შემდეგ დადგება შვიდი მკაცრი წელი, რომელნიც შესჭამენ იმას, რაც მოაგროვეთ , გარდა იმ მცირედისა, რასაც დაზოგავთ.

49. მერე, ამის შემდგომ, მოვა წელი, რომელიც ხალხს უხვ წვიმას მოუტანს და დაწურავენ მასში ისინი."

50. და ბრძანა მეფემ: „აქ მომგვარეთ იგი !" ხოლო როცა მივიდა მასთან ელჩი, უთხრა: ,,მიბრუნდი შენს ბატონთან და ჰკითხე მას დიაცების მდგომარეობა, რომლებმაც ხელები დაისერეს . უეჭველად, ჩემმა ღმერთმა უწყის მათ ხრიკებს."

51. უთხრა: „რას ლაპარაკობდით, როცა იუსუფის ცდუნებას ლამობდითო ?" მიუგეს: „დიდება ალლაჰს ! ცუდი არა ვიცით მასზე!" ღეზიზის ცოლმა თქვა: „ახლა ჭეშმარიტება გაცხადდა! მე ვლამობდი მის ცდუნებას. ხოლო იგი, უეჭველად, მართალთაგანია."

52. ,,აი ეს , რათა იცოდეს , უეჭველად, მე არ მიღალატია მისთვის მის არყოფნისას, ხოლო, უეჭველად, ალლაჰი არ ჰქმნის წარმატებულს მზაკვრობას მოღალატეთა.

53. და არ ვამბობ, ჩემი სული ყოვლად უბიწოა. უეჭველად, სული, გარდა იმათი, ვისაც შეიწყალებს ჩემი ღმერთი, დიახაც რომ ყველას სიავისკენ უბიძგებს. უეჭველად, ჩემი ღმერთი შემნდობია, მწყალობელია!

54.  და თქვა მეფემ: „აქ მომგვარეთ იგი, მას პირად მრჩევლად დავიდგენ!“ ხოლო, როცა დაელაპარაკა მას, თქვა: „უეჭველად, ამიერიდან ჩვენთან უმაღლესი ჩინის მფლობელი და სანდო ხარ შენ.“

55.  უთხრა : „დამადგინე ამ ქვეყნის ხაზინათა განმკარგველად, რადგანაც მე საუკეთესო მეუნჯე და ხაზინადარი ვარ!“

56.  აი, ამგვარად დავამკვიდრეთ იუსუფი დედამიწაზე, რათა მას ეცხოვრა იქ, სადაც უნდოდა. მოვუვლენთ ჩვენს წყალობას, ვინებებთ ვისაც და არ დავუკარგავთ საზღაურს კეთილისმქმნელთ!

57.  და უთუოდ იმქვეყნიური საზღაური ბევრად უკეთესია, რომელთაც ირწმუნეს და ღვთისმოშიშნი გახდნენ.

58.  და იუსუფის ძმები მოვიდნენ და წარსდგნენ მის წინაშე. მაშინვე იცნო ისინი, ხოლო მათ ვერ იცნეს იგი .

59.  და როცა გაამზადებინა მათთვის მარცვლეულის მარაგი, უთხრა: „მომიყვანეთ მამით თქვენი ძმა . განა ვერ ხედავთ, უეჭველად, მე მთლიან საწყაოს ვიძლევი და რომ მე საუკეთესო მასპინძელი ვარ?

60.  ხოლო თუ არ მოიყვანთ მას ჩემთან, მაშინ ჩემგან მარცვლეულის მარაგს ვერ მიიღებთ და ჩემს ახლომახლოს აღარ გაიაროთ!“

61.  თქვეს: „შევეცდებით იგი გამოვთხოვოთ თავის მამას და, უეჭველად, ასე მოვიქცევით.“

62.  და უთხრა თავის მსახურებს: „მათი ფული მათსავე ნივთებში ჩადეთ, ეგება, როცა თავიანთ ოჯახთან დაბრუნდებიან, ნახონ და უკან მობრუნდნენ!“

63.  ხოლო, როცა დაბრუნდნენ თავიანთ მამასთან, უთხრეს: „ჰეი, მამაჩვენო! ჩვენ აგვეკრძალა მარცვლეულის მარაგი . გამოგზავნე ჩვენს ერთად ჩვენი ძმა, რათა მარცვლეულის მარაგი მივიღოთ. და, უეჭველად, დავიცავთ მას ჩვენ.“

64.  უთხრა: „განა, განდოთ თქვენ იგი, როგორც განდე თქვენ მისი ძმა წინათ? მაგრამ ალლაჰი საუკეთესო მფარველია და მწყალობელთა მწყალობელია იგი!“

65.  და როცა გახსნეს თავიანთი ბარგი, ნახეს მათთვის უკან დაბრუნებული ფული. თქვეს: „ჰეი, მამაჩვენო! რაღა ვინატროთ მეტი ? ესაა ჩვენი ფული. უკან დაგვიბრუნეს ჩვენ და ჩვენ შევძლებთ სარჩო ვიშოვოთ ჩვენი ოჯახისთვის, დავიცვათ ჩვენი ძმაც და შევიმატოთ ერთი აქლემის საპალნე. ეს კი ცოტაოდენია .“

66.  უთხრა: „ვერ გამოვგზავნი მას თქვენთან ერთად, სანამ არ დადებთ აღთქმას ალლაჰის წინაშე, რომ უკან ჩამოიყვანთ, თუ არ დაგატყდებათ რაიმე უბედურება თქვენ.“ მაშინ მათ აღთქმა დადეს, უთხრა: ალლაჰია მოწმე, რასაც ვამბობთ ჩვენ .“

67.  უთხრა: ჰეი, შვილნო ჩემნო! ნუ შეხვალთ ერთი კარიბჭით, და შედით სხვადასხვა კარიბჭით . მე ვერ შევცვლი ალლაჰის განგებას თქვენ თაობაზე. რადგან განსჯა მხოლოდ ალლაჰს ეკუთვნის, მას ვსასოებ. მაშ, მას უნდა სასოებდეს ყველა მსასოებელი!

68.  და შევიდნენ ისე, როგორც დაარიგა მამამ. მაგრამ ამან ვერ ააცილა ისინი ალლაჰის განგებას. ეს მხოლოდ იაღყუბის სურვილი იყო, რომელიც აღასრულეს . და

უეჭველად, იგი ცოდნას ფლობდა, რომელიც ჩვენ შევასწავლეთ, მაგრამ ადამიანების უმრავლესობა არ უწყიან.

69. და როცა ისინი წარსდგნენ იუსუფთან, ღვიძლი ძმა თავისთან წაიყვანა. უთხრა: „უეჭველად, მე შენი ძმა ვარ! არ ინაღვლო იმის გამო, რასაც ისინი სჩადიოდნენ" .

70. ხოლო როცა გაამზადებინა მათი მარცვლეულის მარაგი, ჩადო თავისი ღვიძლი ძმის ნივთებში ფიალა . ერთმა გზირმა შესძახა: „ჰეი, მექარავნენო, უეჭველად, თქვენ ქურდები ხართ!"

71. მათკენ მიბრუნდნენ და უთხრეს: „რა დაკარგეთ?"

72. მიუგეს: „დავკარგეთ მეფის თასი. ვინც მას მოიტანს, ერთი აქლემის საპალნე მას და ამის თავდები მე თვითონ ვარ".

73. ძმებმა თქვეს: „ვფიცავთ ალლაჰს! თქვენ კარგად იცით, რომ ამ მხარეში სიავეების ჩასადენად არ მოვსულვართ და ჩვენ ქურდები არ ვართ".

74. უთხრეს: თუკი თქვენ აღმოჩნდებით მატყუარები, მაშინ რა სასჯელი ეკუთვნის მას ?"

75. თქვეს: „სასჯელი იმისა, ვისაც თავის აბგაში აღმოუჩნდება , თავად თვითონაა სასჯელი . ასე ვსჯით უსამართლონს."

76. დაიწყო მათი აბგების დათვალიერება, თავისი ღვიძლი ძმის აბგაზე წინ. მერე ღვიძლი ძმის აბგიდან ამოიღო იგი . ასეთი მეთოდი შევამზადეთ იუსუფისთვის . ვერ შეძლებდა, რომ შეაკავებინა თავის ძმა მეფის კანონიდან გამომდინარე , თუ არ ინებებდა ამას ალლაჰი. ჩვენ ხარისხით უმაღლესვჰყოფთ, ვინებებთ ვისაც. რამეთუ ცოდნის მქონეზე ზემოთ ყოვლისმცოდნეა!

77. მათ თქვეს: თუ ამან მოიპარა, მისმა ძმამაც მოიპარა უწინ ." მაგრამ ეს იუსუფმა გულში ჩაიდო და არ გაუმხილა იგი მათ. თქვა: მით უარესია თქვენი მდგომარეობა და ალლაჰი უწყის, რასაც ამბობთ".

78. უთხრეს: დიდებულო ვეზირო! უეჭველად, ჩვენ ღრმად მოხუცი მამა გვყავს . დაიტოვე ჩვენგან ერთ-ერთი ამის სანაცვლოდ . უეჭველად, ჩვენ ვხედავთ, რომ შენ კეთილისმქმნელთაგანი ხარ.

79. მიუგო: ალლაჰმა დაგვიფაროს, რომ სხვა ავიყვანოთ ნაცლად იმისა, ვისთანაც აღმოვაჩინეთ ჩვენი ქონება. თუკი ჩვენ ასე მოვიქცევით, მაშინ უთუოდ უსამართლონი ვიქნებით!

80. ხოლო როცა ყოველგვარი იმედი გადაეწურათ, მოსათათბირებლად განმარტოვდნენ. მათგან უფროსმა თქვა : განა, არ იცით, რომ მამათქვენმა აღთქმა დაგადებინათ ალლაჰის წინაშე და მის წინაც, რაც იუსუფის მიმართ ჩაიდინეთ? ამიტომ არ წავალ ამ ქვეყნიდან, ვიდრე ნებას არ მომცემს მამაჩემი ან არ განმსჯის ალლაჰი, რამეთუ იგი საუკეთესოა მსაჯულთა შორის!

81. თქვენ დაბრუნდით მამათქვენთან და ასე უთხარით: ჰეი, მამაჩვენო! შენმა შვილმა ნამდვილად იქურდა. ჩვენ მხოლოდ იმას ვმოწმობთ, რაც ვიცით, ხოლო ჩვენ არ ვიცით იდუმალი .

82.   ჰკითხე ქალაქს , რომელშიც ვიყავით და ქარავანს, რომელთან ერთადაც დავბრუნდით . უეჭველად, ჩვენ სიმართლეს ვამბობთ."

83.   თქვა: „არა! სულმა თქვენმა კეთილად მოგაჩვენათ ეს საქმე . აწ ძლიერი მოთმინება მმართებს. ეგების, ალლაჰი ყველას დამიბრუნებს . უეჭველად, იგი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია"!

84.   გატრიალდა მათგან და თქვა: „ოჰ! საცოდავი იუსუფი!" და ორივე თვალზე სითეთრე მოედო . მაგრამ გულში იკლავდა მწუხარებას.

85.   უთხრეს: „ვფიცავთ ალლაჰს! შენ კიდე იუსუფზე ფიქრს აგრძელებ. ბოლოს და ბოლოს თავს დაისნეულებ ან დაიღუპავ."

86.   მიუგო : „მხოლოდ ალლაჰს შევჩივი ჩემს ნაღველს და დარდს. და მე ვუწყი ალლაჰისგან იმას, რასაც თქვენ არ უწყით .

87.   ჰეი, შვილნო ჩემნო! წადით, იუსუფი და მისი ძმა კარგად მოძებნეთ. და ალლაჰის წყალობის იმედს ნუ გადაიწურავთ. უეჭველად, არ ეწურებათ იმედი ალლაჰის მოწყალებიდან, გარდა ურწმუნო ხალხისა."

88.   ხოლო როცა წარსდგნენ ისინი მის წინაშე, უთხრეს: „ჰეი, დიდებულო ვეზირო! ჩვენ და ჩვენს ოჯახს გაჭირვება გვეწვია. და მოვედით მხოლოდ მცირედი ქონებით . მაგრამ მოგვეცი მის სანაცვლოდ სრული საწყაო, და გვიმოწყალე ჩვენ. უეჭველად, ალლაჰი დააჯილდოვებს გულმოწყალეებს".

89.   უთხრა: „გაიხსენეთ თუ არა, რა უყავით იუსუფს და მის ძმას, როცა იყავით უმეცარნი?"

90.   უთხრეს: ნუთუ ნამდვილად იუსუფი ხარ შენ? მიუგო: „მე იუსუფი ვარ, ეს კი ჩემი ძმაა! ალლაჰმა ჩვენ მოწყალება გვიბოძა. რადგანაც, ვინც ღვთისმოშიშია და მოითმენს , უეჭველად, ალლაჰი არ დაუკარგავს საზღაურს კეთილისმქმნელთ!"

91.   თქვეს: „ვფიცავთ ალლაჰს, უთუოდ ალლაჰმა უპირატესგყო ჩვენზე და ჩვენ დიახაც რომ შევსცოდეთ!"

92.   მიუგო: „დღეს არ არს კიცხვა თქვენზე. დაე, ალლაჰმა შეგინდოთ, რამეთუ იგი მოწყალეთა უმოწყალესია!

93.   წაიღეთ ეს ჩემი პერანგი და გადააფარეთ მამაჩემს სახეზე. მხედველობა დაუბრუნდება. და მთელი ოჯახით ჩემთან დაბრუნდით".

94.   და როცა ქარავანი გასცილდა , თქვა მათმა მამამ: „უეჭველად, მე ვგრძნობ იუსუფის სურნელს, თუკი უგუნურად არ შემრაცხავთ."

95.   უთხრეს: „ვფიცავთ ალლაჰს, უეჭველად, შენ კვლავინდებურად გზააბნევაში ხარ!"

96.   ხოლო როცა მოვიდა მახარობელი , გადააფარა მას იგი სახეზე და მაშინვე დაუბრუნდა მხედველობა. უთხრა: განა არ მითქვამს თქვენთვის, უეჭველად, მე ვუწყი ალლაჰისგან იმას, რასაც არ უწყით თქვენ?

97.   უთხრეს: „ჰეი მამაჩვენო! ჩვენი ცოდვების გამო შენდობა შესთხოვე. უეჭველად, ჩვენ განზრახ ცოდვა ჩავიდინეთ!"

98. მიუგო: „თქვენთვის შენდობას შევთხოვ ჩემს ღმერთს ახლო ხანში . უეჭველად, იგი შემნდობია, მწყალობელია."

99. ხოლო როცა ისინი მივიდნენ იუსუფთან, მოეხვია მშობლებს და უთხრა: „შემოდით ეგვიპტეში, ალლაჰის ნებით, უსაფრთხოდ!"

100. აიყვანა მან თავისი მშობლები ტახტზე და მათ აღასრულეს მისთვის სეჯდე. და უთხრა: ჰეი, მამავ ჩემო! ეს არის განმარტება იმისა, რაც წინათ სიზმრად ვნახე. ჩემმა ღმერთმა ცხადჰყო იგი. სიკეთე მიყო, როცა დილეგიდან გამომიყვანა და თქვენც მოგიყვანათ უდაბნოდან მის მერე, რაც ეშმაკმა შუღლი ჩამოაგდო ჩემსა და ჩემს ძმებს შორის. უეჭველად, ღმერთი ჩემი სიკეთის მიმცემია, ინებებს ვისთვისაც. უეჭველად, იგი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!

101. „ღმერთო ჩემო! შენ მე მიბოძე ძალაუფლება და მასწავლე სიზმრების ახსნა. ცათა და დედამიწის გამჩენო, შენ ხარ ჩემი მფარველი წუთისოფელში და საიქიოში. მიმიბარე შენ მუსლიმად და დამამკვიდრე კეთილისმქმნელთა შორის !"

102. აი ეს უხილავი ამბავთაგანია, რომელიც ზეშთაგაგონეთ შენ. შენ არ ყოფილხარ მათ ერთად, როცა ჩუმად შეიკრიბნენ და გადაწყვიტეს თავიანთი საქმენი და მზაკვრობდნენ ეგენი.

103. ძალიანაც რომ გსურდეს შენ , ადამიანთა უმრავლესობა მაინც არ ირწმუნებენ.

104. და შენ არ ითხოვ იმისთვის მათგან საზღაურს. ის მხოლოდ შეგონებაა სამყაროთათვის .

105. და რამდენი სასწაულია ცათა და ქვეყანაზე, ისინი კი უყურადღებოდ ჩაუვლიან და მისგან პირს იბრუნებენ ?

106. მათგან უმეტესი ისე არ ირწმუნებენ ალლაჰს, თუ არ დაუდგენენ თანაზიართ .

107. განა უსაფრთხოდ გრძნობენ თავს იმისგან, რომ დაატყდებათ ალლაჰის ყველაფრის მომცველი რისხვა ან უეცრად დადგება ჟამი აღსასრულისა, და ისინი არ უწყიან ამას ?

108. უთხარი : „ეს არის ჩემი მისია. მოვიპატიჟებ ალლაჰისკენ ცხადი მტკიცებულებით მეც და ჩემზე მომყოლებიც. დიდება ალლაჰს! და მე არა ვარ წარმართთაგანი.

109. და ჩვენ არ წარგვიგზავნია შენამდეც, თუ არა კაცნი სოფელთა მკვიდრთაგან, რომელთაც ზეშთავაგონებდით? განა, არ უმოგზაურიათ ქვეყანაზე ? დროა დაინახონ! როგორი იყო აღსასრული იმათი, რომელნიც მათ უწინ იყვნენ , და უთუოდ სამყოფელი იმქვეყნიური უფრო უკეთესია მათთვის, რომელნიც იყვნენ ღვთისმოშიშნი. იმედია, გონს მოეგებით!

110. მაშინ, როცა შუამავალთ იმედი გადაეწურებოდათ და კიდეც ეგონათ, რომ მათ ნამდვილად ცრუდ შერაცხავდნენ, მათთან შეწევნა მიდიოდა ჩვენი. ასე გადარჩნენ ისინი, ვინებეთ რომელნიც. მაგრამ ცოდვილი ხალხის მიმართ ჩვენი სასჯელი შეუქცევადია!

111. ვფიცავ, ბრძენკაცთ, ჭკუასაკითხთათვის დარიგებაა მათ ამბავში. და არ არის შეთხზული სიტყვა; რამეთუ დასტურია იგი მის წინათ არსებულისა, და განმარტება ყოველივესი , ერთადერთ ჭეშმარიტ გზად და წყალობად მორწმუნე ხალხთათვის!

სურა 13

„რა'დ"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 ელიფ. ლამ. მიმ. რა; ეს აიათებია წიგნისა , რომელიც შენი ღმერთისგან შენზე მოვლენილი ჭეშმარიტებაა. მაგრამ ხალხის უმეტესი არ ირწმუნებენ.

2 იგია ალლაჰი, რომელმაც აღმართა ცანი უხილავი სვეტების გარეშე, შემდეგ არშზე ამაღლდა და დაიმორჩილა მზე და მთვარე. თითოეული მოძრაობს დათქმულ ვადამდე . იგი განაგებს საქმეებს, განმარტავს აიათებს, ეგების თქვენ თქვენსავე ღმერთთან წარსდგომა ირწმუნოთ!

3 და იგია, რომელმაც განავრცო მიწა, მასზე დაადგინა მთები და მდინარეები. ყოველი სახეობის ნაყოფი გააჩინა წყვილებად, იგი მოსავს დღეს ღამით. უეჭველად, ამაში სასწაულებია გულისხმიერ ხალხთათვის.

4 დედამიწაზე ნაკვეთებია ერთმანეთის მეზობლად განლაგებული: ზვრები, ნათესები, ხურმის ხეები, ტოტებიანი და უტოტო. ყოველივე ერთი წყლით ირწყვება. მაგრამ ჩვენ მათ ერთიმეორეზედ უკეთეს გემოს ვუდგენთ. უეჭველად, ამაში სასწაულებია გონიერ ხალხთათვის.

5 და თუ გაოცებს , სწორედ მათი სიტყვები უნდა გაოცებდეს: „განა, როცა მიწად ვიქცევით, ნუთუ, უეჭველად, თავიდანვე უნდა გავცოცხლდეთ?" სწორედ ეგენი არიან, რომლთაც უარყვეს თავიანთი ღმერთი, რომელთაც კისრებზე ჯაჭვები ექნებათ ჩამობმული, და სწორედ ეგენი არიან ცეცხლის მკვიდრნი, სადაც სამუდამოდ დარჩებიან!

6 და ისინი შენ გაჩქარებენ სიავეს სიკეთეზე წინ, არადა განვლო მათ უწინ სამაგალითო სასჯელებმა. და, უეჭველად, ღმერთი შენი ადამიანთათვის, მათი უსამართლობის მიუხედავად ,მიმტევებელია . და, უეჭველად, შენი ღმერთის სასჯელი მკაცრია!

7 და ამბობენ, რომელთაც უარყვეს: „განა არ უნდა მოვლენოდა მას მისი ღმერთისგან სასწაული?" შენ ხომ მხოლოდ შემგონებელი ხარ! და ყოველ ხალხს მოევლინა ჭეშმარიტ გზაზე დამდგენი.

8 ალლაჰი უწყის, რას ატარებს თითოეული მდედრი , და რას იკლებს საშვილოსნო და რას იმატებს. და ყოველივე მის წინაშე კანონზომიერებითაა.

9 იგი უწყის იდუმალსაც და ცხადსაც. იგია დიდებული, უზენაესი!

10 სულერთია , თქვენგან ვინ ფარავს სიტყვას და ვინ აცხადებს, და ის, ვინც ღამეში იმალება და ჩნდება დღისით.

11 მას მიჩენილნი ჰყავს წინიდან და უკნიდან მეთვალყურენი , იცავენ მას ალლაჰის ბრძანებით. უეჭველად, ალლაჰი არ შეცვლის ხალხის მდგომარეობას, სანამ თავად ხალხი არ შეიცვლება. და თუ ინება ალლაჰმა ვნება ხალხისა, მაშ, ვერავინ შეაკავებს მას, და მის გარდა, არავინ ჰყავთ მათ დამცველი .

12 იგია, რომელიც განახებთ ელვას დასაშინებლად და დასაიმედებლად, და ადგენს მძიმე ღრუბლებს.

13 და ქუხილი ქება-დიდებით განადიდებს მას და ანგელოზნიც მისი შიშით. და ავლენს იგი მეხთ და აწვნევს იმას, ინებებს ვისაც. და ისინი დაობენ ალლაჰის შესახებ. და იგია მკაცრსასჯელიანი!

14 ჭეშმარიტი ვედრება მხოლოდ მას ეკუთვნის. და რომელნიც შესთხოვენ მის ნაცვლად , რომლებიც ვერაფერს შეისმენენ მათსას, მხოლოდ მსგავსია იმისა, ვინც პეშვს წყლისკენ იწვდის, რათა პირს მიიწვდინოს , მაგრამ იგი არასდროს მიწვდება მას . და მეტი არაფერია ურწმუნოთა ვედრება , გარდა ცდომილებისა.

15 და სეჯდეს აღასრულებენ ალლაჰისთვის, რაცაა ცათა შინა და დედამიწასა ზედა, ნებით თუ უნებლიეთ , და ჩრდილნი თვისნი დილით და საღამოს.

16 ჰკითხე: „ვინ არის ღმერთი ცათა და მიწის?“ უპასუხე: „ალლაჰია!“ უთხარი: განა დაიდგინეთ მის გარდა მფარველები , რომელთაც არ ძალუძთ არგონ ან ავნონ საკუთარ თავსაც კი?“ უთხარი: „განა, თანასწორია ბრმა და მხედველი ან წყვდიადნი და ნათელი ? ნუთუ დაუდგინეს ალლაჰს თანაზიარნი, რომელთაც ალლაჰის გაჩენის მსგავსად გააჩინეს რაიმე და ეს გაჩენა მათ მსგავსი მოეჩვენათ? უთხარი: „ალლაჰია გამჩენი ყოველივესი , და იგი ერთადერთია, ძლევამოსილია!“

17 გარდმოავლინა ზეციდან წყალი , ასრეთ გადმოიღვარა მდინარეები თავისივე განსაზღვრული ზომიერებიდან, და წაიღო ნიაღვარმა ზემოდან მოცმული ქაფი. და რასაც, საჭიროებისამებრ, ადნობენ ცეცხლზე , სამკაულის ან ჭურჭლის გასაკეთებლად, მსგავსია მისი . აი, ასე მოჰყავს ალლაჰს ჭეშმარიტისა და ფუჭის მაგალითი. თუმცაღა ქაფი გაქარწყლდება და გაიფანტება, ხოლო რასაც სარგებელი მოაქვს ადამიანისთვის , ასეთნაირად რჩება დედამიწაზე. აი, ასე განმარტავს ალლაჰი იგავებს.

18 მათთვისაა სიკეთე , რომელთაც ყური უგდეს თავიანთი ღმერთის ბრძანებებს . ხოლო რომელთაც სასმენელი არ მიაპყრეს მას , რომ მათი ყოფილიყო ყველაფერი, რაც დედამიწაზეა ან კიდევ ერთი იმდენიც, რომელსაც, უეჭველად, გამოსასყიდად გაიღებდნენ , აი მათთვისაა ავი ანგარიშგება და მათი თავშესაფარი ჯოჯოხეთია; და რა საშინელი სარეცელია!

19 განა, ვინც უწყის, რომ შენი ღმერთისგან შენზე გარდმოვლენილი ჭეშმარიტებაა , თანასწორია იგი ბრმისა ? მაგრამ ამას მხოლოდ გონიერნი განსჯიან,

20 რომელნიც აღასრულებენ ალლაჰის აღთქმას და არ დაარღვევენ პირობას.

21 და რომელნიც პატივს აგებენ იმას, რისი პატივისცემაც უბრძანა ალლაჰმა , და ეშინიათ თავიანთი ღმერთისა და ავ ანგარიშგებას შიშობენ.

22 და რომელთაც მოითმინეს თავიანთი ღმერთის კმაყოფილების სურვილით და აღავლინეს ლოცვა, და გასცემენ ფარულად თუ აშკარად მოწყალებას იმისგან, რაც ვუბოძეთ და სდევნიან სიკეთით ბოროტებას, აი ეგენი, რომელთაც ჰპოვეს საუკეთესო შედეგი სამყოფელისა!

23 ედემის ბაღები, სადაც შევლენ ეგენი და ვინც ღვთისმოსავი იყო: მათი მამები,
მათი მეუღლეები და მათი შთამომავალნი და ანგელოზები შედიან მათთან ყველა
კარიბჭიდან :

24 „სალამი თქვენდა იმის გამო, რომ მოითმინეთ!“ და რა მშვენიერია უკანასკნელი
სამკვიდრო!

25 და რომელნიც არღვევენ ალლაჰისადმი აღთქმას, მისი განმტკიცების შემდგომ,
და წყვეტენ იმას, რაზეც უბრძანა ალლაჰმა, რომ დაეცვათ, და თესავენ სიავეს
დედამიწაზე, აი ეგენი, რომელთაც წყევლა იწვნიეს და მათთვისაა ავი სამყოფელი!

26 ალლაჰი შეუმცირებს და უხვად უბოძებს სარჩოს, ინებებს ვისაც. და ტკბებიან
ისინი ამქვეყნიური ცხოვრებით, თუმცაღა არაფერია მიწიერი სიცოცხლე, იმქვეყნიურ
სიცოცხლესთან შედარებით, გარდა მცირედი სარგებელისა.

27 და ამბობენ, რომელთაც უარყვეს: „ეგებ, ერთი სასწაული მაინც
გარდმოვლენოდა მას თავისი ღმერთისგან!“ უთხარი: „უეჭველად, ალლაჰი აცდენს
ჭეშმარიტ გზას, ინებებს ვისაც და ჭეშმარიტ გზაზე დაადგენს იმას, ვინც მისკენ
მიიქცევა!

28 რომელთაც ირწმუნეს, ალლაჰის ხსენებით იჯერეს გულნი მათნი. დიახ,
მხოლოდ ალლაჰის ხსენებით ჰპოვებს გულნი სიმშვიდეს!

29 რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, მათთვისაა ნეტარება და საუკეთესო
თავშესაფარი!

30 ამგვარად, შენ წარგგზავნეთ ხალხთან, რომელთა უწინ განვლეს თემებმა, რათა
უკითხო მათ, რაც შთაგაგონეთ შენ . უთხარი: იგია ღმერთი ჩემი. არ არსებობს
ღვთაება, გარდა მისი და მე მას მივენდე. და მასთანაა ჩემი მისაქციელი.

31 და აი, ასეთი ყურანიც რომ ყოფილიყო, გადაადგილებულიყო მისით მთები, ან
მისით გაპობილიყო მიწა, ანდა მისით მკვდრებს მეტყველება დაეწყოთ ; მაგრამ
ყოველი საქმე ალლაჰს ეკუთვნის. ნუთუ ჯერ კიდე ვერ შეიგნეს, რომელთაც ირწმუნეს,
ალლაჰს რომ ენება, უთუოდ, ყველა ადამიანს ჭეშმარიტ გზაზე დაადგენდა. და ვერ
აიცილებენ, რომელთაც უარყვეს, უბედურებას დაატეხავს მათი ნამოქმედარის გამო, და
მათივე სახლ-კარის ახლომახლო ჩამოწვება მანამ, ვიდრე არ აღსრულდება ალლაჰის
აღთქმა. უეჭველად, ალლაჰი არ შეცვლის აღთქმას!

32 და ვფიცავ! შენზე უწინაც დასცინოდნენ შუამავალთ, მაშინ გადავუვადე მათ,
რომელთაც უარყვეს, მერე შევიპყარით ისინი. მაშინ როგორი იყო ჩემი სასჯელი?

33 განა შეიძლება უარყოფა მისი, ვინც ფლობს ყოველივე სულმა რაც მოიხვეჭა?
ამის მიუხედავად, მათ დაუდგინეს ალლაჰს თანაზიარნი. უთხარი: არქვით მათ
სახელები! ნუთუ მას ამცნობთ, რაც მან არ იცის, თუ ეს მხოლოდ ცარიელი სიტყვაა?“
ჭეშმარიტად! რომელთაც უარყვეს, მოეკაზმათ თავიანთი მზაკვრობა და აცდნენ გზას.
ხოლო ალლაჰი, ვისაც ცდომილებაში დატოვებს, უკვე აღარ მოეძებნება მას ჭეშმარიტ
გზაზე დამდგენი.

34 მათთვისაა სასჯელი ამქვეყნიურ ცხოვრებაში და საზარელი სასჯელი იმქვეყნად.
და არ არის მათთვის მფარველი ალლაჰისგან .

35 აი, ასეთია სამოთხე, აღთქმული ღვთისმოშიშთათვის, რომლის ძირს მდინარეები მოედინება; მარადიულია სამოთხის საზრდო ისევე, როგორც მისი ჩრდილი. აი, ასეთია შედეგი, რომელნიც ღვთისმოშიშნი იყვნენ, ხოლო ურწმუნოთა აღსასრული ცეცხლია!

36 და ისინი, რომელთაც ვუბოძეთ წიგნი, ხარობენ იმით, რაც შენ გარდმოგევლინა. მაგრამ მათ შორის არიან ისეთნიც, ვინც უარყოფს მის ნაწილს. უთხარი: მხოლოდ მებრძანა, რომ თაყვანი ვსცე ალლაჰს და არ დავუდგინო თანაზიარი მას. მოვუხმობ მისკენ და მასთანაა ჩემი მისაქციელი!

37 ამგვარად გარდმოვავლინეთ იგი სიბრძნედ და კანონად არაბულ ენაზე. და თუ აჰყვები მათ მიწიერ სურვილებს მას შემდეგ, რაც ცოდნა გეზოძა, აღარ გეყოლება შენ მფარველი და შემწე ალლაჰის წინაშე!

38 და ვფიცავ, ჩვენ წარმოვგზავნეთ შუამავალნი შენამდე, ვუბოძეთ მათ ცოლები და შვილები . და არ ყოფილა რომელიმე შუამავალი , რომ მოეტანა აიათი, თუ არა ალლაჰის ნება. ყოველი დროისთვის წიგნი არსებობს.

39 და ცვლის ალლაჰი და დააკანონებს იმას, ინებებს რასაც. და წიგნის არსი მასთანაა .

40 და თუ შენ მოგასწავებთ ნაწილს, რომელსაც აღვუთქვავთ იმათ , ან მოგაკვდინებთ შენ , შენი ვალია მხოლოდ ამცნო, ჩვენი კი ანგარიშგება.

41 ნუთუ ვერ ხედავენ, როგორ მოვდივართ მიწაზე და მას ვამცირებთ კიდეებიდან ? ალლაჰი განსჯის და ვერც ვერავინ აღუდგება მის განსჯას. და იგი ფიცხი ანგარიშმგებია!

42 და იმზაკვრეს, რომელნიც იყვნენ მათ უწინ. თუმცაღა ყველა მზაკვრობა ალლაჰისაა . იგი უწყის, რას იხვეჭს ყოველი სული. და სულ მალე გაიგებენ ურწმუნონი, თუ ვისია მარადიული სამყოფელი.

43 და გეუბნებიან, რომელთაც უარყვეს: „შენ არა ხარ შუამავალი.“ უთხარი: მოწმედ ალლაჰი კმარა ჩემსა და თქვენს შორის, და ვისთანაც წიგნის ცოდნაა.“

სურა 14

„იბრაჰიმ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. ელიფ. ლამ. რა. აი წიგნი, რომელიც ჩვენ ზეგარდმოვავლინეთ შენზე , რათა გამოიყვანო ხალხი წყვდიადიდან ნათელში, მათი უფლის ნებით, ძლევამოსილის, ყოვლადქებულის გზაზე,

2. ალლაჰის, რომელსაც ეკუთვნის ყველაფერი, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. და ვაი, ურწმუნოთ, საშინელი სასჯელის გამო!

3. რომელთაც საიქიოზე უფრო მეტად უყვართ მიწიერი ცხოვრება, და აცდუნებენ ალლაჰის გზიდან, და სურთ მისი გამრუდება. სწორედ ეგენი არიან ღრმა ცდომილებაში.

4. და ჩვენ არ წარგვიგზავნია არც ერთი შუამავალი, თუ არა თავისი ხალხის ენით, რათა განემარტა მათთვის. დიახაც, რომ ალლაჰი ცდომილებაში დატოვებს, ინებებს ვისაც და ჭეშმარიტ გზაზე დაადგენს, ინებებს ვისაც. და იგი ძლევამოსილია, ბრძენია!

5. და ვფიცავ! ჩვენ წარვგზავნეთ მუსა ჩვენივე სასწაულებით: ,,რომ გამოეყვანა თავისი ხალხი წყვდიადიდან ნათელში და გაეხსენებინა მათთვის ალლაჰის დღეები ." უეჭველად, ამაშია სასწაულები ყოველ მომთმენელთა და მადლიერთათვის!

6. და აკი,უთხრა მუსამ თავის ხალხს: „გაიხსენეთ ალლაჰის წყალობა თქვენზე, როცა გიხსნათ მან ფარაონის ხალხისგან, როდესაც განიცდიდით თქვენ საშინელ სასჯელს, გიკლავდნენ ძეებს და ცოცხლად ტოვებდნენ თქვენს ქალებს. და მასში იყო თქვენთვის უდიდესი გამოცდა თქვენი ღმერთისგან!

7. და აკი, გაუწყათ ღმერთმა თქვენ: „თუ ნამდვილად მადლიერნი იქნებით , უთუოდ, წყალობას გიმრავლებთ და თუ უმადურნი იქნებით, უეჭველად, სასჯელი ჩემი საშინელია!"

8. და უთხრა მუსამ: „რომც უარყოთ თქვენ და ყველამ, ვინცაა დედამიწაზე, უეჭველად, ალლაჰი მდიდარია, ყოვლადქებულია!"

9. განა არ მოსულა თქვენთან ამბავი მათი, რომელნიც თქვენს უწინ იყვნენ: ნუჰის ხალხი და ადიელები და სემუდელები და რომელნიც მათ შემდგომ იყვნენ? არავინ იცის მათზე, გარდა ალლაჰისა. მივიდნენ მათთან მათივე წიაღიდან შუამავალნი ცხადი მტკიცებულებებით, მაგრამ მათ ხელები გაიშვირეს მათი სახისკენ და უთხრეს: „უეჭველად, უარვყავით ჩვენ ის, რითაც თქვენ ხართ წარმოგზავნილნი და უეჭველად, ჩვენ ღრმა ეჭვში ვიმყოფებით, რისკენაც მოგვიწოდებთ!"

10. მათმა შუამავლებმა უთხრეს: „ნუთუ ეჭვი გეპარებათ ცათა და დედამიწის გამჩენ ალლაჰში? გიხმობს თქვენ, რათა მოგიტევოს, შეცოდებანი თქვენი და გადაგივადოს დათქმულ დრომდე ." უპასუხეს: „თქვენ მხოლოდ ადამიანები ხართ ჩვენნაირი. თქვენი წადილია, რომ ჩამოგვაცილოთ იმას, რასაც ჩვენი მამები თაყვანს სცემდნენ. მაშ, წარმოგვიდგინეთ ჩვენ ცხადი მტკიცებანი!"

11. უთხრეს მათ შუამავლებმა მათმა: „ჩვენ მხოლოდ თქვენისთანა ადამიანები ვართ, მაგრამ ალლაჰი უბოძებს წყალობას თავის მსახურთაგან, ინებებს ვისაც. და ჩვენ არ ძალგვიძს, წარმოგიდგინოთ მტკიცებანი, თუ არ იქნება ალლაჰის ნება. მაშ, მორწმუნენი ალლაჰს სასოებდნენ!

12. და რად არ უნდა ვსასოებდეთ ალლაჰს, მან ხომ ჩვენ ჭეშმარიტი გზები გვიჩვენა? ჩვენ უთუოდ მოვითმენთ თქვენგან ყოველგვარ შეურაცხყოფას. მაშ, მსასოებელნი ალლაჰს უნდა სასოებდნენ!"

13. და რომელთაც უარყვეს, უთხრეს თავიანთ შუამავალთ: „თქვენ, უთუოდ, გაგაძევებთ ჩვენი მიწიდან ან, უთუოდ, ჩვენს რწმენას უნდა დაუბრუნდეთ." მაშინ შთააგონა მათ თავიანთმა ღმერთმა: „ჩვენ უსათუოდ აღვგვით უსამართლო ცოდვილთ!

14. და თქვენ უსათუოდ დაგამკვიდრებთ მიწაზე მათ შემდგომ . აი ეს მათთვის, ვისაც ეშინია ჩემი სამსჯავროსი და ჩემი მუქარის!"

15. და მათ შესთხოვეს გამარჯვება , და ყველა ქედფიცხელი ურჩი განადგურდა.

16. მის შემდეგაა ჯოჯოხეთი და დარწყულებული იქნებიან ჩირქნარევი წყლით.

17. მის დალევას შეეცდება, და არ იქნება ყელში გადასვლა მისი. და მოვა მასთან სიკვდილი ყოველი მხრიდან, მაგრამ არ იქნება მისი სიკვდილი და მის მერე კვლავ სასტიკი სასჯელია.

18. რომელთაც უარყვეს თავიანთი ღმერთი, მათი საქმენი ჰგავს ფერფლს, რომელსაც ქარი მიმოფანტავს ქარიშხლიან დღეს. ვერაფერს შეძლებენ იმით, რაც მოიხვეჭეს. აი, ეს არის ღრმა ცდომილება!

19. განა ვერ ხედავ, უეჭველად, ალლაჰმა გააჩინა ცანი და მიწა ჭეშმარიტებით? თუკი ინებებს მოგაშთობთ და მოიყვანს ახალ თაობას ,

20. და ეს არაა ალლაჰისთვის ძნელი!

21. და ყველანი უკლებლივ წარსდგნენ ალლაჰის წინაშე. მაშინ უთხრეს უძლურებმა იმათ, რომელნიც მედიდურნი იყვნენ: „უეჭველად, ჩვენ ვიყავით თქვენზე დაქვემდებარებულნი. ახლა თქვენ თუ შეგიძლიათ ალლაჰის სასჯელისგან რაიმე მაინც აგვაშოროთ?" უთხრეს: „რომ ალლაჰს დავედგინეთ ჭეშმარიტ გზაზე, უთუოდ თქვენც დაგადგენდით ჭეშმარიტ გზაზე. სულერთია ჩვენთვის, მოვთქვით გოდება თუ მოვითმინეთ, მაინც არ არის ჩვენთვის გადარჩენა!"

22. და თქვა ეშმაკმა, როცა საქმე აღსრულდა : „უეჭველად, ალლაჰმა აღგითქვათ თქვენ ჭეშმარიტი აღთქმა, და მეც შეგპირდი თქვენ, მაგრამ პირობა დავარღვიე. თქვენზე დაძალება არ შემეძლო, მე მხოლოდ მოგიწოდე თქვენ, თქვენ კი დამმორჩილდით. ამიტომ ნუ მისაყვედურებთ. უსაყვედურეთ თქვენს თავს . და მე არა ვარ თქვენი შემწე და თქვენც არა ხართ ჩემი შემწე. უეჭველად, თავიდანვე უარვყავი თქვენს მიერ ჩემი (ალლაჰისადმი) თანამოზიარედ დადგენა. უეჭველად , უსამართლოთათვისაა სასჯელი მწარე!"

23. რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს კეთილი საქმენი, სამოთხეში იქნებიან შეყვანილნი, სადაც ძირს მდინარეები მოედინება, და სადაც თავიანთი ღმერთის ნებით სამუდამოდ დამკვიდრდებიან . და იქ მათი ქათინაურ-სალამია: ,,მშვიდობა!"

24. ნუთუ ვერ აღიქვი, როგორ მოჰყავს ალლაჰს იგავად კეთილი სიტყვა ? ის კეთილ ხეს ჰგავს, მყარია მისი ფესვები და ზეცაშია აწვდილი ტოტები მისი.

25. ნაყოფს იძლევა იგი ყოველ დროს, თავისი ღმერთის ნებით. და მოჰყავს ალლაჰს იგავები ადამიანთათვის, ეგების შეიგონონ!

26. და ავი სიტყვის მდგომარეობა უფესვო ხის მდგომარეობას ჰგავს, რომელიც მიწაზე ეცემა, რადგან საყრდენი არ გააჩნია.

27. ალლაჰი განუმტკიცებს ჭეშმარიტებას, რომელთაც ირწმუნეს მტკიცე სიტყვით ამქვეყნადაც და იმქვეყნადაც. და აცდენს ალლაჰი უსამართლონს. და იქმს ალლაჰი, ინებებს რასაც.

28. განა არ გინახავს ისინი , რომელთაც ალლაჰის სიკეთე უმადურობაზე გაცვალეს და თავიანთი ხალხი დასაღუპავ სამკვიდროში წაიყვანეს,

29. ჯოჯოხეთში, სადაც შენთებული იქნებიან. და რა საზარელი სამყოფელია!

30. და დაუდგინეს ალლაჰს თანამოზიარენი, რათა აეცდინათ ხალხი მისი გზიდან. უთხარი: „დატკბით ერთხანს , უეჭველად, თქვენი მისაქციელი ცეცხლშია!"

31. უთხარი ჩემს მსახურთ, რომელთაც ირწმუნეს, აღავლინონ ლოცვა და გაიღონ მოწყალება იქიდან, რაც მათ მივმადლეთ, ფარულად თუ აშკარად, სანამ დადგებოდეს დღე , რომელშიც არც აღებ-მიცემა, და არც ამხანაგობა იქნება.

32. ალლაჰია, რომელმაც გააჩინა ცანი და მიწა, და გარდმოავლინა ციდან წყალი, რომლითაც აღმოაცენა ნაყოფნი სარჩოდ თქვენთვის. და მან თქვენს მბრძანებლობაში გადმოგცათ გემები, რათა გაგეპოთ ზღვები მისი ბრძანებით და დაგიმორჩილათ მდინარეები.

33. და დაგიმორჩილათ თქვენ მზე და მთვარე, განუწყვეტლივ მოძრავნი ; და დაგიმორჩილათ თქვენ ღამე და დღე .

34. და გიბოძა თქვენ ყველაფერი, რაც შესთხოვეთ მას. და თუ ალლაჰის წყალობათა ჩამოთვლას დაიწყებთ, ვერ დათვლით. უეჭველად, ადამიანი უსამართლოზე უსამართლო და უმადურია .

35. და აკი, შესთხოვა იბრაჰიმმა: „ღმერთო ჩემო! ჰქმენ ეს ქალაქი უსაფრთხოდ და დამიფარე მე და ჩემი შვილები, რომ არ ვეთაყვანოთ კერპებს!

36. ღმერთო ჩემო! უეჭველად, მრავალი ადამიანი აცდუნეს მათ . აწ, ვინც მე გამომყვება, უეჭველად, იგი ჩემიანია. ხოლო ვინც მე მეურჩება, მაშინ უეჭველად, შენა ხარ შემნდობი, მწყალობელი.

37. ღმერთო ჩვენო! უეჭველად, მე დავასახლე ნაწილი ჩემი შთამომავლებისა უნაყოფო ხეობაში , შენი წმინდა სახლის მახლობლად, რათა ლოცვა აღავლინონ. ზოგი ადამიანის გულში გააღვივე მათდამი კეთილგანწყობა, და ნაყოფთაგან უწყალობე სარჩო, ეგების შეიქმნან მადლიერნი!

38. ღმერთო ჩვენო! უეჭველად, უწყი შენ, რას ვმალავთ და რას ვაცხადებთ. ალლაჰისგან არაფერია დაფარული არც ცათა შინა, არც ქვეყანასა ზედა.

39. ქება-დიდება ალლაჰს, რომელმაც მე მაჩუქა სიბერეში ისმაილი და ისჰაყი . უეჭველად, ღმერთი ჩემი ვედრების შემსმენია!

40. ღმერთო ჩემო! მქმენ მეც და ჩემი შთამომავალნიც, ლოცვის მართებულად აღმსრულებელნი. ღმერთო ჩვენო! შეისმინე ჩემი ვედრება!

41. ღმერთო ჩვენო! მომიტევე მე, ჩემს მშობლებს და მორწმუნეებს იმ დღეს, როცა შედგება ანგარიშგება!

42. არ იფიქრო, რომ ალლაჰი უგულისყუროა იმის მიმართ, რასაც ურჯულონი აკეთებენ. მხოლოდ უვადებს მათ იმ დღემდე, როდესაც შიშით თვალები გაუცეცდებათ.

43. (იმ დღეს) თავაღერილი ირბენენ. თვალთახედვა არ დაუბრუნდებათ და გულნიც ცარიელია მათი.

44. და შეაგონე ადამიანები იმ დღით, როცა მათ ეწევათ სასჯელი. მაშინ იტყვიან, რომელთაც უსამართლობა ჰქმნეს : „ღმერთო ჩვენო! გადაგვივადე ჩვენ მცირე ხნით. შევისმენთ შენს მოწოდებას და გავყვებით შუამავალთ.“ ნუთუ თქვენ არ იყავით, იფიცებდით წინათ ჩვენი აღსასრული არ იქნებაო?

45.  და თქვენ დამკვიდრდით იმათ სახლ-კარნში, რომელნიც იყვნენ უსამართლონი საკუთარი თავისადმი. და განგიმარტეთ თქვენ, როგორ მოვექეცით მათ, და მოგივლინეთ იგავები .

46.  მახე დაუგეს , მაგრამ ალლაჰის წინაშეა მათი მზაკვრობა , თუნდაც მათმა მზაკვრობამ მოჰგავოს მთები .

47.  და არ გეგონოს ალლაჰი არ შეასრულებს აღთქმას, რომელიც თავის შუამავალთ აღუთქვა . უეჭველად, ალლაჰი ძლევამოსილია, მკაცრსასჯელიანია!

48.  იმ დღეს, როცა მიწა და ცანი შეიცვლება სხვა მიწითა და ცანით და წარსდგებიან ალლაჰის წინაშე, ერთადერთთან, ყოვლისშემძლესთან,

49.  იმ დღეს იხილავ შენ ცოდვილებს გადაბმულთ ბორკილებით;

50.  პერანგი მათი კუპრისგანაა და გადაეკვრებათ მათ სახეებს ცეცხლი,

51.  რათა მიაგოს ალლაჰმა ყოველ სულს ის, რაც მან მოიხვეჭა. უეჭველად, ალლაჰი სწრაფანგარიშმგებია!

52.  ეს არის ცხადი ცნობარი ადამიანთათვის, რომ შეაგონონ ამით და იცოდნენ, რომ მხოლოდ იგია ერთადერთი ღვთაება და რომ განსაჯონ ბრძენკაცთა ჭკუასაკითხთა!

სურა 15

„ჰიჯრ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1.  ელიფ. ლამ. რა. ესენია აიათები წიგნისა და ცხადი ყურანისა.

2.  ვინძლო ინდომონ, რომელთაც უარყვეს, ნეტა მუსლიმნი ვყოფილიყავითო!

3.  თავი ანებე მაგათ. მიირთვან და დასტკბენ და შეექცნენ იმედს. სულ მალე შეიტყობენ!

4.  და არ დაგვიღუპავს არც ერთი სოფელი, რომ არ ყოფილიყო მასთან ცხადი წიგნი.

5.  ვერც ერთი ერი ვერ დააჩქარებს მისთვის დანიშნულ დროს და ვერც გადაავადებს მას!

6.  და უთხრეს : ,,ჰეი შენ, რომელსაც ზეგარდმოგევლინა შეგონება ! უეჭველად, შეშლილი ხარ!

7.  ნუთუ არ იყო საჭირო ჩვენთან ანგელოზები მოგეყვანა, თუკი ხარ სიმართლისმთქმელი?

8.  ჩვენ არ გარდმოვავლენთ ანგელოზებს, თუ არა ჭეშმარიტებით და მაშინ მათ არ გადაუვადდებათ.

9. უეჭველად, ჩვენ გარდმოვავლინეთ შეხსენება და უეჭველად, ჩვენ დამცველნი ვართ მისი .

10. და ვფიცავ! წარვგზავნეთ ჩვენ შენამდეც წინა ერებთან.

11. და არ მოსულა მათთან არც ერთი შუამავალი, რომ მათ არ დაეცინათ მისთვის.

12. აი, ასე ჩავუგდებთ მას ცოდვილთა გულებში.

13. არ ირწმუნებენ მას , არადა უკვე განვლო უწინდელთა მაგალითმა.

14. და რომც გაგვეხსნა მათ ზემოთ კარიბჭე ცისა და იქიდან რომ ამაღლებულიყვნენ,მაინც

15. უთუოდ, იტყოდნენ: „მხოლოდ მზერა დაგვიბინდეს, და ჩვენ, დიახაც, მოჯადოებული ხალხი ვართ!“

16. და ვფიცავ, ორბიტები დავადგინეთ ზეცაში და ჩვენ შევამკეთ იგი შემხედვართათვის!

17. და ჩვენ დავიცავით იგი, ყოველი ჩაქოლილი ეშმაკისგან!

18. თუმცა ვინც შეპარვით მიაყურადებს, მაშინ დაედევნება მას ცეცხლის მასა ხილული!

19. და ჩვენ განვავრცეთ იგი დედამიწა, დავდეთ მასზე ურყევი მთები, და აღმოვაცენეთ მასზე ყოველივე თანაზომიერად!

20. და ჩვენ დავადგინეთ იქ საარსებო თქვენთვის და იმისთვის, ვისაც თქვენ არ კვებავთ!

21. არაფერი არსებობს, რომ არ იყოს ჩვენთან მისი საცავნი, და არ გარდმოვავლენთ მას, თუ არა განსაზღვრული რაოდენობით.

22. და ჩვენ წარმოვგზავნეთ ქარები დატვირთული . ამგვარად ზეციდან ზეგარდმოვავლინეთ წყალი და ჩვენ დაგარწყულეთ ამით, და ვერ შეძლებთ მის საცავეებში დაგუბებას!

23. და, უეჭველად, ჩვენ ვაძლევთ სიცოცხლეს და ჩვენ ვაკვდინებთ, და ბოლოს ყველაფერი ჩვენ დაგრჩება!

24. და ვფიცავ, ჩვენ ვიცით ისინი, რომელნიც თქვენ უწინ იყვნენ. და ვფიცავ, ჩვენ ვიცით ისინი, რომელნიც იქნებიან შემდგომ!

25. და უეჭველად, იგი, ღმერთი შენი შეკრებს მათ. უეჭველად, იგი ბრძენია, ყოვლისმცოდნეა!

26. და ვფიცავ, ჩვენ ადამიანი გავაჩინეთ მშრალი, შავი დამყოლი ტალახისგან!

27. და ჩვენ ჯინები გავაჩინეთ მანამდე უკვამლო ცეცხლისგან!

28. და აკი, უთხრა შენმა ღმერთმა ანგელოზებს: „უეჭველად, მე უნდა გავაჩინო ადამიანი მშრალი, შავი დამყოლი ტალახისგან!“

29. და როცა მივცემ სახეს და შთავბერავ მას ჩემი სულიდან, მაშინვე მუხლმოყრილნი განერთხეთ მიწაზე მისთვის!

30. ამგვარად, ერთიანად ყველა ანგელოზმა სეჯდე აღასრულა.

31. გარდა იბლისისა , უარი თქვა, რომ ყოფილიყო მუხლმოყრილებთან ერთად.

32. უთხრა : „ჰეი, იბლის! რა გემართება შენ , რომ არ იქმენი მუხლმოყრილებთან ერთად?"

33. მიუგო „მე ვერ აღვასრულებ სეჯდეს ადამიანის წინაშე, რომელიც შენ მშრალი, შავი დამყოლი ტალახისგან გააჩინე."

34. უთხრა : „თუკი ასეა, ახლავე გადი აქედან ! უეჭველად, შენ ამიერიდან განდევნილი ხარ!"

35. და, უეჭველად, წყევლა შენდამი ანგარიშსწორების დღემდეა!

36. უთხრა: „ღმერთო ჩემო, მაშ, დრო გადამიწიე აღდგენის დღემდე!"

37. უთხრა: „უეჭველად, დროგადაწეულთაგანი ხარ,

38. იმ დღემდე, რომლის ვადაც დადგენილია!"

39. უთხრა: „ღმერთო ჩემო! იმისთვის რომ მაცდუნე, უთუოდ შევალამაზებ მათთვის დედამიწას და უთუოდ ვაცდუნებ ერთიანად,

40. გარდა შენი მსახურნისა, რომელნიც გულწრფელნი არიან მათგან."

41. უთხრა : „ესაა გზა, ჭეშმარიტად, მომართული ჩემსკენ.

42. უეჭველად, შენ არ შეგწევს მეუფება ჩემს მსახურებზე , გარდა ზღვარგადასულნისა , ვინც გამოგყვება შენ!"

43. და, უეჭველად, ჯოჯოხეთი აღთქმული ადგილია ყოველივე მათგანისთვის.

44. მას აქვს შვიდი კარი. და თითოეული კარისთვის მათგან განსაზღვრული ჯგუფია.

45. ღვთისმოშიშნი კი, უეჭველად, ბაღებში და წყაროებში იქნებიან.

46. შედით იქ მშვიდობით, უსაფრთხოებაში!

47. და ჩვენ ამოვხადეთ მათ გულებიდან, რაც რამ სიძულვილი ჰქონდათ და როგორც ძმანი, ერთმანეთის პირისპირ წამოწვებიან სარეცელებზე.

48. არ იგრძნობენ ისინი იქ დაღლას და არ იქნებიან იქიდან გამოძევებულნი!

49. ამცნე ჩემს მსახურთ , უეჭველად, მე ვარ შემნდობი, მწყალობელი!

50. და, უეჭველად, ჩემი სასჯელი მწარე სასჯელია!

51. და უამბე მათ იბრაჰიმის სტუმრების შესახებ.

52. აკი, შევიდნენ მასთან და უთხრეს: „მშიდობა შენდა!“ უთხრა : „უეჭველად, ჩვენ თქვენგან გვეშინია!“

53. მიუგეს: „ნუ გეშინიათ! უეჭველად, ჩვენ გახარებთ შენ გონიერ ძეს.“

54. უთხრა: ნუთუ თქვენ მახარებთ მე მაშინ, როცა სიბერე მეწია? მაშ, რას მახარებთ თქვენ?

55. მიუგეს: „შენ გახარეთ ჭეშმარიტებით და ნუ იქნები იმედგადაწურულთაგანი!“

56. უთხრა: „და ვინ დაკარგავს თავისი ღმერთის წყალობის იმედს, თუ არა გზააბნეულნი .“

57. უთხრა: „(გარდა ამისა, სხვა) რა გაქვთ დავალებულნი, ჰეი, შუამავალნო?“

58. მიუგეს: „უეჭველად, ჩვენ ცოდვილ ხალხთან ვართ წარმოგზავნილნი.

59. გარდა ლუტის ოჯახის, უეჭველად, ჩვენ გადავარჩენთ მათ ყველას,

60. გარდა მისი ცოლისა. ჩვენ აუცილებლად მივიჩნიეთ, რომ, უეჭველად, იგი ჩამორჩენილთაგანი ყოფილიყო .

61. მაშინ, როცა წარმოგზავნილები მივიდნენ ლუტის ოჯახთან,

62. უთხრა მან: „უეჭველად, თქვენ უცნობი ხალხი ხართ.“

63. მიუგეს: „დიახაც ჩვენ მოგიტანეთ შენ იგი, რაშიც მათ ეჭვი ეპარებოდათ.

64. და ჩვენ მოგიტანეთ შენ ჭეშმარიტება, და, უეჭველად, ჩვენ სიმართლის მთქმელნი ვართ.

65. დაუგვიანებლად გზას დააყენე ოჯახი შენი ღამეში და უკან გაჰყევი შენც. და არ მოიხედოთ უკან თქვენგან არც ერთმა. და წადით იქით, საითაც ნაბრძანები გაქვთ!“

66. და ჩვენ ვაცნობეთ მას აი ეს ბრძანება. უეჭველად, გათენებამდე მაგათი ფესვი ამოძირკვული იქნება!

67. და მოვიდნენ ქალაქის მკვიდრნი გახარებულნი.

68. უთხრა : „უეჭველად, ესენი ჩემი სტუმრები არიან და ნუ შემარცხვენთ!

69. გეშინოდეთ ალლაჰისა და ნუ დამამცირებთ მე!“

70. მიუგეს: „განა, არ აგიკრძალეთ შენ სხვის საქმეში ჩარევა?“

71. უთხრა: „აი ესენი, ჩემი ქალიშვილები, თუკი გამკეთებელნი ხართ “.

72. შენს სიცოცხლეს ვფიცავ , უეჭველად, ისინი სიმთვრალეში დაძრწოდნენ!

73. ამგვარად, მზის ამოსვლისას საშინელმა ხმამ შეიპყრო ეგენი.

74. ამგვარად, ამოვატრიალეთ ქალაქი თავდაყირა და მათზე გამომწვარი თიხის ქვები გავაწვიმეთ.

75. უეჭველად, ამაში სასწაულებია იმათთვის, ვისაც დანახვა და შესმენა შეუძლია!

76. და უეჭველად, იგი გზაგასაყარზეა .

77. უეჭველად, ამაში სასწაულია მორწმუნეთათვის!

78. ეიქეს მკვიდრნიც, დიახაც, უსამართლონი იყვნენ.

79. ამიტომაც ვაწიეთ მათ დამსახურებული სასჯელი. და უეჭველად, ორივე აშკარა გზამკვლევარია!

80. ვფიცავ, რომ ჰიჯრის მკვიდრთაც ცრუდ შერაცხეს შუამავალნი!

81. და მათ ჩვენ ვუბოძეთ ჩვენი სასწაულნი, მაგრამ მათ მისგან სახე იბრუნეს.

82. და კვეთავდნენ მთებში უსაფრთხო სახლებს.

83. ამგვარად, შეიპყრო ეგენი განთიადისას საშინელმა ხმამ.

84. თუმცაღა მაგათ არ გამოადგათ, რასაც იხვეჭდნენ .

85. და არ გაგვიჩენია ჩვენ ცანი და დედამიწა და რაც მათ შორისაა, თუ არა ჭეშმარიტებისთვის. და უეჭველად, ის საათი უთუოდ დადგება. მაშ, შენ სიკეთით, ლმობიერებით მოეპყარი!

86. უეჭველად, შენი ღმერთი გამჩენია, ყოვლისმცოდნეა!

87. და ვფიცავ, შენ გიბოძეთ „შვიდი განმეორებადი“ და დიდებული ყურანი!

88. და არ დაადგა თვალნი შენი რა სიკეთეც ვუბოძეთ მათ წყვილწყვილად. და არ იდარდო მათზე . და გადააფარე შენი ფრთები მორწმუნეებს!

89. და თქვი: „უეჭველად, მე ცხადი შემგონებელი ვარ!“

90. როგორც ჩვენ მოვავლინეთ გამნაწილებლებსა ზედა,

91. რომელთაც ყურანის ნაწილი ირწმუნეს და ნაწილი უარყვეს.

92. ვფიცავ შენს ღმერთს, უთუოდ ყველას მოვკითხავთ მაგათ

93. იმისთვის, რაც ჩაუდენიათ!

94. ამცნე, რაც გებრძანა და პირი იბრუნე წარმართებისგან!

95. უეჭველად, ჩვენ შენდამი გამქილიკებელთ ჭკუას ვასწავლით!

96. რომელთაც დაიდგინეს ალლაჰის ერთად სხვა ღვთაება, სულ მალე შეიტყობენ!...

97. და ვფიცავ, ვიცით, რომ შენ გული გეკუმშება იმის გამო, რასაც ეგენი ამბობენ.

98. მაშ, ადიდე ღმერთი შენი და იყავ სეჯდეს შემსრულებელთაგანი!

99. თაყვანი ეცი შენს ღმერთს, ვიდრე არ აღესრულები!

სურა 16

„ნაჰლ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. მოვიდა ალლაჰისა ბრძანება. მაშ, ნუ ეცდებით მის დაჩქარებას. დიდება მას! და იგი დიადია იმაზე, რასაც ზიარუქმნიან!

2. გარდმოავლენს იგი თავისი ბრძანებით ანგელოზს სულით, ინებებს ვისზეც თავის მსახურთაგან, რათა შეაგონონ: რომ არ არსებობს ღვთაება, გარეშე ჩემი. მაშ, მოკრძალებულნი იყავით ჩემს წინაშე.

3. მან გააჩინა ჭეშმარიტებით ცანი და მიწა. და იგი დიადია იმაზე, რასაც ზიარუქმნიან!

4. მან გააჩინა ადამიანი ერთი წვეთიდან, ამისდა მიუხედავად, იგი აშკარა მეტოქედ გარდაექცა.

5. და ცხოველებიც გააჩინა თქვენთვის, მათშია სითბო და სარგებელი, და თანაც მიირთმევთ მათგან.

6. და თქვენთვისაა შვება მათში, როცა საღამოს მოერეკებით და როცა უშვებთ დილით.

7. და გადაგაქვთ ტვირთი მხარეებში, სადაც დიდი გაჭირვებით თუ მიაღწევდით. უეჭველად, ღმერთი თქვენი შემბრალებელია, მწყალობელია!

8. და დასამშვენებლად და ასამხედრებლად ცხენები, ჯორები და ვირები დაადგინა. და გააჩენს იმას, რაც არ იცით თქვენ.

9. ჭეშმარიტ გზაზე დადგენა ალლაჰს ეკუთვნის. და არსებობს მრუდე გზაც. და რომ ენება, ყველას ერთიანად სწორ გზაზე დაგადგენდათ.

10. იგია, რომელმაც მოავლინა ზეციდან წყალი თქვენთვის. მასშია სასმელი, და მასშია ხე, და იქ მოაძოვებთ.

11. იგი ამ წყლით თქვენ მარცვლეულს, ზეთის ხილს, ხურმას, ვაზს და ყოველგვარ ნაყოფს აღმოგიცენებთ. უეჭველად, ამაში სასწაულია გონიერ ხალხთათვის.

12. და თქვენს განკარგულებაში მოგცათ ღამე და დღე, მზე და მთვარე. ვარსკვლავებიც მისი ნებით თქვენს განკარგულებაში არიან. უეჭველად, ამაში სასწაულია გონიერ ხალხთათვის.

13. და რა არ გააჩინა თქვენთვის დედამიწაზე სხვადასხვა ფერებით. უეჭველად, ამაში სასწაულია ხალხთათვის, გულისხმაჰყონ რომელთაც.

14. და იგია, რომელმაც თქვენს განკარგულებაში მოგცათ ზღვა, რათა მიირთვათ მისგან ქორფა ხორცი და მოირეწოთ სამკაული, რომელსაც იკეთებთ თქვენ. შენ ხედავ

გემებს, რომლებიც კვეთენ მას, რათა თქვენ ეძიოთ მისი სიკეთე. და ეგების მადლიერნი იყოთ თქვენ!

15. და დაადგინა მიწაზე ურყევი მთები, რათა არ შერყეულიყავით თქვენ, და მდინარეები და გზები, ეგების ჭეშმარიტი გზა გაგეგნოთ თქვენ!

16. და ნიშნები, და ვარსკვლავებით ისინი დაადგებიან სწორ გზას.

17. განა ის, ვისაც გაჩენა შეუძლია, ჰგავს იმას, ვისაც გაჩენა არ შეუძლია? ნუთუ აღარ უნდა გულისხმაჰყოთ თქვენ?

18. და თუ ალლაჰის მოწყალებათა ჩამოთვლას დაიწყებთ, ვერ დათვლით. უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია!

19. და ალლაჰი უწყის, რას მალავთ თქვენ და რას აცხადებთ თქვენ.

20. და რომელთაც უხმობენ ალლაჰის ნაცვლად, ვერაფერს გააჩენენ ეგენი, რამეთუ თავად გაჩენილნი არიან.

21. ისინი მკვდრები არიან და არა ცოცხალნი, და არ იციან მათ, როდის იქნებიან აღდგენილნი.

22. თქვენი ღმერთი ერთი ღმერთია. მაგრამ ჯერ კიდევ, რომელთაც არ სწამთ საიქიოსი, გულები მათი უარმყოფელია და ეგენი არიან ქედმაღალნი.

23. უსათუოდ, ალლაჰი უწყის, რას მალავენ და რას აცხადებენ ეგენი. უეჭველად, მას არ უყვარს მედიდურნი!

24. და როცა ეკითხებიან მათ: „რა გარდმოავლინა თქვენმა ღმერთმა?" პასუხობენ: „ზღაპრებია უწინდელი!"

25. რათა იტვირთონ სრულად თავიანთი ტვირთნი აღდგომის დღეს და ტვირთნი მათნი, რომელნიც მათ აცდუნეს უვიცობით, დიახაც, რომ საზარელია რასაც იტვირთავენ ეგენი!

26. იმზაკვრეს, რომელნიც იყვნენ მათ უწინ, მაგრამ ალლაჰის სასჯელმა მათი შენობები საძირკველიდან დაანგრია და ჭერი ჩამოექცათ თავზე, და აწია მათ ტანჯვა იქიდან, საიდანაც არ ელოდნენ!

27. მერე, აღდგომის დღეს, დაამცირებს მათ და ეტყვის: „სად არიან ჩემი მოზიარენი, რომელთა გამოც უთანხმოება გქონდათ?" თქვეს, რომელთაც ებოძათ ცოდნა: „უეჭველად, დღეს დამცირება და სასჯელი ურწმუნოებს დაატყდებათ."

28. ანგელოზები როცა მიიბარებენ მათ, რომელნიც თავიანთი სულის წინაშე უსამართლონი იყვნენ, მორჩილებას გამოხატავენ: „ჩვენ არანაირი სიავე არ ჩაგვიდენია!" „არამც და არამც! უეჭველად, ალლაჰი უწყის, რასაც სჩადიოდნენ ეგენი!"

29. აბა, იქ სამუდამო სამყოფლად, ჯოჯოხეთის კარებში შედით. მედიდურთა თავშესაფარი რაოდენ საზარელია!

30. და ეტყვიან, რომელნიც ღვთისმოშიშნი იყვნენ: „რა გარდმოავლინა თქვენმა ღმერთმა?" უთხრეს: „სიკეთე." რომელთაც ჰქმნეს სიკეთე, ამქვეყანაში სიკეთეა

მათთვის და საიქიო სასუფეველი ბევრად უკეთესია. ღვთისმოშიშთა სასუფეველი რაოდენ მშვენიერია!

31. ისინი შევლენ სამოთხის ბაღებში, სადაც ძირს მდინარეები მოედინება. მათთვისაა იქ, ინებებენ რასაც. აი, ასე მიუზღავს ალლაჰი ღვთისმოშიშთ,

32. რომელთაც ანგელოზები მართლებად მიიბარებენ. ეტყვიან: „მშვიდობა თქვენ! შედით სამოთხეში იმის წყალობით, რასაც სჩადიოდით!“

33. ნუთუ ისინი ელოდებიან მხოლოდ ანგელოზების მოსვლას ან შენი ღმერთის ბრძანების მოვლენას? ასევე მოიქცნენ, რომელნიც მათ უწინ იყვნენ. და არ მოქცევია ალლაჰი მათ უსამართლოდ, არამედ თავად მოექცნენ უსამართლოდ საკუთარ თავს.

34. აჰა, რაც ჰქმნეს იმისთვის დაატყდათ მათ სიავენი და გარს შემოერტყა იგი მათ, რასაც დასცინოდნენ.

35. და თქვეს, რომელთაც თანაზიარი დაუდგინეს: ,,ალლაჰს, რომ ენება, არც ჩვენ და არც ჩვენი მამები არ ვეთაყვანებოდით მის გარდა არავის, და არ ავკრძალავდით არაფერს მისი ბრძანების გარეშე!“ აი, ასე მოიქცნენ, რომელნიც იყვნენ მათ უწინ. განა შუამავალთ ევალება რამე, გარდა ცხადი შეტყობინებისა?

36. და ვფიცავ! ჩვენ წარმოვგზავნეთ ყოველ ერთან შუამავალი, რათა ალლაჰისათვის თაყვანი ეცათ და განდგომოდნენ ტაღუთს, და მათგან არიან ისეთნიც, რომელნიც ალლაჰმა დაადგინა ჭეშმარიტ გზას და არიან ისეთნიც, რომელთაც დამსახურებულად განესაზღვრათ ცდომილება. მაშ, იარეთ ქვეყანაზე და ნახეთ, როგორი იყო აღსასრული ურწმუნონის!

37. და რომც ძალიან გინდოდეს შენ, მათი ჭეშმარიტ გზაზე დაყენება უეჭველად, ალლაჰი არ დაადგენს ჭეშმარიტ გზაზე იმათ, რომელნიც ააცდინა, და მათ არ ეყოლებათ შემწე!

38. და დაიფიცეს ალლაჰზე: „არ გააცოცხლებს ალლაჰი, ვინც მოკვდება!“ როგორ არა, ეს მისი აღთქმაა ჭეშმარიტებით, მაგრამ არ უწყის ამას ადამიანთა უმრავლესობა!

39. რათა ცხადი გახადოს მათთვის, რომელნიც ვერ თანხმდებიან მასში, და რათა ამცნოს, რომელთაც უარყვეს, უეჭველად, ეგენი იყვნენ ცრუნი.

40. როცა ჩვენ რამეს ვინებებთ, საკმარისია ვუთხრათ მას: „იქმენ!“ და უმალვე იქმნება ისიც.

41. და რომელთაც გადასახლდნენ ალლაჰისთვის მას მერე, რაც შეავიწროვეს, უთუოდ, მაგათ დედამიწაზე საუკეთესოდ დავამკვიდრებთ და, უთუოდ, საზღაური საიქიოსი უფრო დიდია, რომ იცოდნენ მაგათ,

42. რომელთაც მოითმინეს და თავიანთ ღმერთს სასოებენ!

43. და არ მოგვივლენია ჩვენ შენამდე, თუ არა ადამიანნი, რომელთაც შთავაგონებდით. თუ თქვენ არ იცით, მაშ, ჰკითხეთ მცოდნეებს (სწავლულებს),

44. ცხადი სასწაულები და წიგნები. და მოვავლინეთ შენზე შეხსენება, რათა განუმარტო ხალხს, რაც ზეგარდმოვუვლინეთ მათ, ეგების დაფიქრდნენ!

45. ნუთუ უკვე დარწმუნდნენ, რომელნიც ბოროტებას ხლართავენ, რომ ალლაჰი არ მოაქცევთ მათ მიწის ქვეშ ან არ აწევთ მათ სასჯელს იქიდან, საიდანაც არ მოელიან?

46. ან შეიპყრობს იგი მათ, როცა აქეთ-იქით დაძრწიან და ვერ შეძლებენ თავის დაძვრენას?

47. ან შეიპყრობს იგი, როცა მათ შიში მოერევათ? უეჭველად, შენი ღმერთი შემბრალებელია, მწყალობელია!

48. ნუთუ ვერ დაინახეს მათ ალლაჰის გაჩენილები და მათი ჩრდილნი, რომელნიც იხრება მარჯვნივ და მარცხნივ ალლაჰისადმი თაყვანისცემით, სეჯდეს აღმსრულე, მოკრძალებულად?!

49. და ალლაჰის წინაშე სეჯდეს აღასრულებენ, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა ყოველი სულიერი და ანგელოზნი. და ისინი არ მედიდურობენ.

50. ეშინიათ თავიანთი ღმერთის, მათი მბრძანებელის და ასრულებენ იმას, რაც დაევალათ.

51. და ბრძანა ალლაჰმა: „არ დაიდგინოთ ორი ღმერთი, იგი მხოლოდ ერთია. მაშ, მხოლოდ ჩემი გეშინოდეთ!“

52. მას ეკუთვნის, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. და ყოველთვის მას უნდა ემორჩილებოდეთ. ნუთუ გექნებათ ვინმეს შიში, ალლაჰის გარდა?

53. და თქვენ რაც სიკეთე გაბადიათ, ყველაფერი ალლაჰისგანაა. მერე თუ რაიმე უბედურება გეწევათ, მაშინ მას შეევედრეთ!

54. მერე, როცა თქვენ სიავეს მოგაცილებს, თქვენგან ერთი ჯგუფი თავიანთ ღმერთს მოზიარენს უდგენს,

55. რათა უარყონ იგი, რაც ჩვენ ვუბოძეთ. აბა, გაერთეთ, და მალე შეიტყობთ თქვენ!...

56. და წილს უდგენენ იმას, რაც მათ ვუბოძეთ იქიდან, რასაც არ უწყიან. ვფიცავ ალლაჰს! უთუოდ მოგეკითხებათ ყოველივე იმის გამო, რასაც თხზავდით!

57. და ალლაჰს უდგენენ ქალიშვილებს. დიდება მას! თავისთვის კი იტოვებენ იმას, რაც სურთ.

58. და როცა რომელიმე მათგანს ქალიშვილს ახარებენ, დაეფარება სახე შავად, სიბრაზის გამო.

59. ემალება ხალხს უხეირო ცნობის გამო. დაიტოვოს სირცხვილად შვილი თუ მიწაში ჩამარხოს? ერთი შეხედე, რა საზიზღარია მათი განაჩენი!

60. რომელთაც არ სწამთ საიქიოსი, ცუდი თვისებები ახასიათებთ. და ალლაჰისთვისაა თვისებები უზენაესი, და იგია ძლევამოსილი, ბრძენი!

61. და რომ დასაჯოს ალლაჰმა ადამიანები თავიანთი უსამართლობის გამო, არ დარჩებოდა მასზე სულიერი. მაგრამ გადაუვადებს მათ დათქმულ ვადამდე. და როცა მათი დრო დადგება, ვერ შეძლებენ ისინი ამის გადაწყვეტას ან დაჩქარებას ერთი საათითაც კი!

62. და ისინი მიაწერენ ალლაჰს იმას, რაც თავად არ მოსწონთ. და ცრუობენ მათი ენები, რომ მათთვისაა სიკეთე. ეჭვი არ არის, რომ მათთვის ცეცხლია, და უეჭველად, მიტოვებულნი იქნებიან ეგენი!

63. ვფიცავ ალლაჰს, შენამდეც წარვგზავნეთ ხალხთან, მაგრამ ეშმაკმა შეულამაზა მათ თავიანთი საქმენი. იმ დღეს ის არის მათი მფარველი და მათთვისაა სასჯელი მწარე!

64. ჩვენ არ გარდმოგვივლენია შენზე წიგნი, თუ არა იმისთვის, რომ განუმარტო მათ ის, რაზეც ვერ თანხმდებიან, და გზად ჭეშმარიტად და წყალობად მორწმუნე ხალხთათვის!

65. და ალლაჰმა ზეციდან მოავლინა წყალი და გააცოცხლა მისით მიწა მისი სიკვდილის შემდეგ. უეჭველად, ამაშია სასწაული გამგონ ხალხთათვის!

66. და უეჭველად, თქვენთვის ცხოველებში გაკვეთილია. თქვენ გასმევთ იმას, რაც მათ მუცლებშია, ნახევრად მოუნელებელ საკვებსა და სისხლს შორის, სუფთა რძეს, სასიამოვნო დასალევს მათთვის, ვინც სვამს.

67. ხურმის ნაყოფიდან და ვაზიდან თქვენ იღებთ სასმელს და კეთილ სარჩოს. უეჭველად, ამაშია სასწაული გონიერ ხალხთათვის!

68. შენმა ღმერთმა ზეშთააგონა ფუტკარს: „გაიკეთე საცხოვრებელი მთებში, ხეებსა და ხალხის ნაშენებზე.

69. შემდეგ მიირთვი ნაყოფნი ყოველგვარი და ასეთნაირად შენი ღმერთის გზებს დაადექი, რომელიც ხსნილია შენთვის." მისი მუცლიდან გამოდის სხვადასხვა ფერის სასმელი, რომელშიც ხალხთათვის განკურნებაა. უეჭველად, ამაშია სასწაული გონიერ ხალხთათვის!

70. და ალლაჰმა გაგაჩინათ თქვენ. მერე კი მიგიბარებთ. და თქვენგან ზოგიერთს მიაღწევინებს იმ უსიამოვნო ასაკამდე, რომელიც დაავიწყებს იმას, რაც ადრე იცოდა. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ყოვლისშემძლეა!

71. და ალლაჰმა აღამაღლა თქვენგან ერთი ნაწილი მეორეზე ქონებითა და სარჩოთი. ხოლო რომელნიც აღმატებულ იქმნენ, საარსებოს არ მისცემენ, ვინც მათ ხელთქვეშაა, რათა ისინი არ გაუთანაბრდნენ მათ. ნუთუ ალლაჰის წყალობას უარყოფენ ეგენი?

72. და ალლაჰმა დაადგინა თქვენთვის მეუღლენი თქვენი სულიდანვე და გიბოძათ თქვენ თქვენი მეუღლეებიდან შვილები, შვილიშვილები და მოგმადლათ სიკეთეებიდან. ნუთუ ისევ კერპებისა სწამთ? და ნუთუ ეგენი ალლაჰის წყალობას უარყოფენ?

73. და ისინი ეთაყვანებიან ალლაჰის გარდა სხვას, რომელთაც არ ხელეწიფებათ მათთვის სარჩოს მიცემა არც ცათა შინა და არც ქვეყანასა ზედა, და არ შეუძლიათ მათ.

74. არავინ შეადაროთ ალლაჰს! უეჭველად, ალლაჰი უწყის, და თქვენ არ უწყით!

75. და ალლაჰმა მაგალითად მოიტანა იგავი მონისა, რომელიც სხვისი კუთვნილებაა და არაფერი ხელეწიფება, ხოლო ვისაც ჩვენ ვუბოძეთ მშვენიერი სარჩო, იგი გაიღებს მისგან დაფარულად და აშკარად; განა თანასწორნი არიან ისინი? ქება-დიდება ალლაჰს! დიახაც, დიდი ნაწილი მათგან არ უწყიან.

76. და ალლაჰმა აგრეთვე მაგალითად მოიყვანა იგავი ორი კაცისა. ერთი მათგანი მუნჯია, არაფრის შემძლე, ტვირთად აწევს თავის პატრონს. სადაც არ უნდა გაგზავნონ, ხეირი არ მოაქვს. განა თანასწორია იგი იმისა, ვინც ჭეშმარიტებას მეტყველებს და ჭეშმარიტ გზაზე ადგას?

77. და ალლაჰს ეკუთვნის უხილავი ცათა და ქვეყნისა. წარღვნის მოსვლა თვალის დახამხამების ტოლია ან უფრო სწრაფიც. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისშემძლეა!

78. და ალლაჰმა გამოგიყვანათ თქვენი დედების მუცლებიდან, როცა არაფერს უწყოდით; და გიბოძათ თქვენ ყურთასმენა, და თვალთახედვა და შემეცნების უნარი, ამრიგად, ეგების მადლიერნი იყოთ თქვენ!

79. ნუთუ მათ არ უნახავთ ჩიტები, მორჩილნი ცის კამარაზე? არავინ აკავებს მათ, გარდა ალლაჰისა. უეჭველად, ამაშია სასწაულები მორწმუნე ხალხთათვის!

80. და ალლაჰმა დაადგინა თქვენთვის სახლები საცხოვრებლად. და ასევე დაადგინა თქვენთვის საქონლის ტყავებიდან სადგომი საცხოვრებლად, რომელსაც ადვილად ატარებთ მგზავრობისას, ან როცა დაბინავდებით. და მათი მატყლისგან, სტევისგან და ბეწვისგან სამოსელი და ავეჯი, სარგებლად დანიშნულ ვადამდე.

81. და ალლაჰმა დაადგინა თქვენთვის საჩრდილობელი იმისგან, რაც გააჩინა. და დაადგინა თქვენთვის თავშესაფარი მთებში. დაადგინა თქვენთვის სამოსი, რომელიც სიცხისგან გიცავთ და სამოსი, რომელიც საფრთხისგან გიცავთ. ამგვარად, სრულჰქმნის თავის წყალობას თქვენზე, ეგების ჰმორჩილოთ!

82. და თუ ისინი პირს იბრუნებენ, ამის მერე შენი ვალი მხოლოდ აშკარა ცნობებაა.

83. ისინი შეიცნობენ ალლაჰის წყალობას და მერე უარყოფენ მას, რამეთუ უმრავლესობა მათგან ურწმუნოა.

84. და იმ დღეს წარვგზავნით ყოველი ერიდან თითო მოწმეს, ნებას არ მისცემენ, რომელთაც უარყვეს და არ მიიღება სინანული მათი.

85. და როცა ნახავენ სასჯელს, რომელნიც უსამართლონი იყვნენ, უკვე არ შეუმსუბუქდებათ მათ და არც გადაუვადდებათ.

86. და როცა დაინახეს წარმართებმა თავიანთი თანამოზიარენი, თქვეს: „ღმერთო ჩვენო! აი ეგენი, ჩვენი თანაზიარნი, რომელთაც მოვუხმობდით შენს ნაცვლად." მაშინ ისინი სტყორცნიან სიტყვას: „უეჭველად, თქვენ მატყუარები ხართ!"

87. იმ დღეს გამოხატავენ ისინი მორჩილებას ალლაჰის წინაშე და მიატოვებს მათ ის, რასაც თხზავდნენ.

88. რომელთაც უარყვეს და ააცდინეს ალლაჰის გზას, ტანჯვა ტანჯვაზე მოვუმატეთ მათ, რამეთუ უკეთურებას თესავდნენ!

89. და იმ დღეს წარვგზავნით ყოველი ერის წინააღმდეგ მოწმეს თავიანთი წიაღიდანვე, და შენც დაგადგინეთ მოწმედ მათ წინააღმდეგ. და ზემოვავლინეთ ჩვენ შენზე წიგნი ყოველივეს განმარტებით, ჭეშმარიტ გზად, წყალობად და სამახარობლოდ მუსლიმთათვის!

90. უეჭველად, ალლაჰი ბრძანებს სამართლიანობას, სიკეთის კეთებას და ნათესავებზე დახმარებას. და კრძალავს სიძვას, გასაკიცხ ქმედებებს და უსამართლობას. იგი შეგაგონებთ თქვენ, ეგების გულისხმაჰყოთ!

91. და აღასრულეთ ალლაჰის აღთქმა, თუკი აიღებთ ვალდებულებას. და არ დაარღვიოთ ფიცი მას მერე, რაც დაამოწმეთ იგი, რამეთუ ამით ალლაჰი გაიხადეთ თავდებად. უეჭველად, ალლაჰი უწყის რასაც სჩადიხართ!

92. ნუ დაემსგავსებით იმ ქალს, რომელმაც დაარღვია თავისი დართული ძაფი მას მერე, რაც მაგრად დაძახა იგი. თქვენ ადგენთ ფიცს ხაფანგად ერთმანეთს შორის, რომ რომელი თემი იყოს თქვენგან ძლიერი და მრავალრიცხოვანი. ამით მხოლოდ გცდით ალლაჰი. აღდგომის დღეს კი იგი უთუოდ განგიმარტავთ თქვენ იმას, რაზეც ვერ თანხმდებოდით!

93. და რომ ყოფილიყო ალლაჰის ნება, უთუოდ ერთ თემად დაგადგენდათ თქვენ. მაგრამ იგი ცდუნებაში დატოვებს, ინებებს ვისაც და სწორ გზაზე დაადგენს, ინებებს ვისაც. და უთუოდ მოგეკითხებათ იმისათვის, რასაც სჩადიოდით!

94. და არ აქციოთ თქვენი ფიცნი თქვენს შორის ხაფანგად. და თუ ასე იქმთ, მისი გამყარების შემდეგ, მოგიცდებათ ფეხი ადგილიდან და იგემებთ სიავეს იმისთვის, რომ სხვებს აცდენდით ალლაჰის გზიდან. თქვენთვისაა დიდი სასჯელი!

95. და არ გაყიდოთ ალლაჰისთვის მიცემული აღთქმა მცირედ ფასად, თუმცა რომ იცოდეთ, იგი, რაც ალლაჰთანაა, უფრო უკეთესია თქვენთვის!

96. რაც თქვენთანაა, გათავდება; ხოლო რაც ალლაჰთანაა არ გამოილევა. და რომელთაც მოითმინეს, უთუოდ მივაგებთ თავიანთ საზღაურს უფრო უკეთესით, რაც უკეთებიათ!

97. ვინც სიკეთე ჰქმნა კაცთაგან თუ ქალთაგან და იგი მორწმუნეა, მაშინ, უთუოდ, მას ტკბილი ცხოვრებით ვაცხოვრებთ და უთუოდ მივაგებთ მათ თავიანთ საზღაურს უფრო უკეთესით, რაც უკეთებიათ!

98. მაშ, როცა კითხულობ ყურანს, ჯერ ალლაჰს მიეკედლე იმ ჩაქოლილი ეშმაკისგან!

99. უეჭველად, მას არ შესწევს ძალა მათზე, რომელთაც ირწმუნეს და რომელნიც თავიანთ ღმერთს სასოებენ!

100. მხოლოდ მბრძანებლობა შესწევს მას იმათზე, რომელნიც მას ემორჩილებიან და რომელნიც მას მოზიარენს უდგენენ.

101. და როცა ჩვენ ჩავანაცვლეთ ერთი აიათი მეორეთი, რამეთუ ალლაჰმა უკეთ უწყის რა უნდა მოავლინოს, მათ უთხრეს: „შენ მხოლოდ ცრუ ხარ!" არა, მათი უმეტესობა არ უწყიან.

102. უთხარი: იგი მოავლინა ჭეშმარიტებით წმინდა სულმა (ჯებრაილმა) შენი ღმერთისგან, რათა განმტკიცდნენ, რომელთაც ირწმუნეს, და ჭეშმარიტ გზად და ხარებად მუსლიმთათვის!

103. და ვფიცავ, ვიცით რომ ეგენი ამბობენ: „მას მხოლოდ ადამიანი ასწავლისო." მაგრამ ენა მისი ხომ უცხოურია, ეს ენა კი ხალასი არაბულია?!

104. უეჭველად, რომელნიც არ ირწმუნებენ ალლაჰის აიათებს, არ დაადგენს ალლაჰი მათ ჭეშმარიტ გზაზე, და მათთვისაა სასჯელი მწარე!

105. მხოლოდ სიცრუეს თხზავენ ისინი, რომელთაც არ სწამთ აიათების. და სწორედ ეგენი არიან ცრუნი!

106. გარდა მათი, ვისი გულიც რწმენით იყო გაჟღენთილი, მაგრამ იძულებული გახდა, ხოლო ვინც უარყო ალლაჰი მას მერე, რაც ირწმუნა, და გული გაუხსნა ურწმუნოებას, მაშინ მათზეა რისხვა ალლაჰისგან და მათთვისაა დიდი სასჯელი!

107. აი ეს იმიტომ, რომ მათ ძალიან შეუყვარდათ ამქვეყნიური ცხოვრება იმქვეყნიურ ცხოვრებასთან შედარებით. და, უეჭველად, ალლაჰი არ დაადგენს ჭეშმარიტ გზაზე ურწმუნო ხალხს!

108. აი ეგენი, რომელთაც გულებზე, ყურებზე და თვალებზე ალლაჰმა ბეჭედი დაუსვა. და სწორედ ეგენი არიან ცნობამიხდილნი!

109. უეჭველია, რომ სწორედ ეგენი აღმოჩნდებიან საიქიოში წაგებულნი!

110. უეჭველად, რომელნიც შევიწროებული იქმნენ, მერე მოითმინეს და იბრძოლეს, და ბოლოს გადასახლდნენ, ღმერთი შენი დააჯილდოებს მათ, იგი ამ გამოცდის შემდეგ, უეჭველად, შემნდობია, მწყალობელია!

111. იმ დღეს ყოველი ადამიანი განსჯის თავის თავს. ყოველ ადამიანს მიეზღვება სრულად იმისათვის, რასაც სჩადიოდა, და არ დაიჩაგრებიან ისინი!

112. და ალლაჰმა მაგალითად მოიყვანა იგავი სოფლისა, რომელიც უსაფრთხო და დაცული იყო. იქ მოდიოდა ყოველი მხრიდან უხვი სარჩო, მაგრამ უმადურობა გამოიჩინეს ალლაჰის სიკეთეებისადმი. მაშინ ალლაჰმა აგემა შიმშილი და შიში იმისთვის, რასაც სჩადიოდნენ!

113. და ვფიცავ, რომ მოევლინათ მათ შუამავალი მათივე წიაღიდან, მაგრამ იგი ცრუდ შერაცხეს, ამგვარად სასჯელმა შეიპყრო ეგენი, რამეთუ უსამართლონი იყვნენ!

114. მაშ, ალალად და კეთილად მიირთვით, რაც რამ ალლაჰმა სარჩოდ გიბოძათ და იყავით მადლიერნი ალლაჰის წყალობის, თუკი მხოლოდ მას ეთაყვანებით თქვენ!

115. მან ხომ მხოლოდ ლეში, სისხლი და ღორის ხორცი აგიკრძალათ თქვენ და ის, რაც დაიკლა ალლაჰის სახელის მოუხსენიებლად. ხოლო ის, ვინც იძულებული გახდება, მაგრამ არ დაარღვევს (სხვის) უფლებას, და ზღვარს არ გადავა. უეჭველად, ალლაჰი შემწყნარებელია, მწყალობელია!

116. და არ თქვათ ტყუილი, როგორც თქვენი ენა შეჩვეულია: ეს ნებადართულია, ეს კი - აკრძალულიო, რითაც შეთხზავთ სიცრუეს ალლაჰზე. უეჭველად, რომელნიც ალლაჰზე სიცრუეს თხზავენ, ვერ იქნებიან ნეტარნი!

117. სულ მცირე სარგებელი და მწარე სასჯელი მათთვის!

118. და იუდეველებს ავუკრძალეთ ის, რაც შენ გითხარით უწინ. და ჩვენ არ მოვპყრობივართ მათ უსამართლოდ, არამედ მათ საკუთარ სულთ მოექცნენ უსამართლოდ!

119. უეჭველად, რომელთაც ჰქმნეს სიავე უვიცობით, მაგრამ მოინანიეს და გამოასწორეს, ღმერთი შენი ამის შემდგომ შემნდობია, მწყალობელია!

120. უეჭველად, იბრაჰიმი ალლაჰის მორჩილი, ჰანიფი წინამძღოლი იყო. და წარმართთაგანი არ ყოფილა იგი.

121. მადლიერი წყალობათა მისსა, გამოარჩია იგი და ჭეშმარიტ გზას დაადგინა.

122. და ჩვენ ვუბოძეთ მას სიკეთენი ამქვეყნიურ ცხოვრებაში და უეჭველად, იგი იმქვეყნიურ ცხოვრებაშიც მართალთა შორის იქნება!

123. შემდგომ ჩვენ ზეშთაგაგონეთ შენ: შეუდექი, როგორც ჰანიფი, იბრაჰიმის რჯულს, რომელიც არ იყო წარმართთაგანი!

124. მხოლოდ დაედგინათ შაბათი დღე მათ, რომელთაც უთანხმოება ჰქონდათ მასში. და, უეჭველად, ღმერთი შენი აღდგომის დღეს განსჯის მათ შორის, რაშიც ვერ თანხმდებოდნენ!

125. მოუწოდე შენი ღმერთის გზისკენ სიბრძნითა და კეთილი შეგონებით, ეკამათე მათ საუკეთესო მეთოდით. უეჭველად, შენი ღმერთი უკეთ უწყის, თუ ვინ აცდა თავის გზას და უკეთ უწყის ჭეშმარიტ გზაზე მყოფთ!

126. და თუ უნდა დასაჯოთ, მაშინ დასაჯეთ იმდენით, რამდენადაც დაგსაჯეს თქვენ. და თუ მოთმინებას გამოიჩენთ, დიახაც იგი უკეთესია მომთმენთათვის!

127. და მოითმინე, რამეთუ შენი მოთმინება მხოლოდ და მხოლოდ ალლაჰის შეწევნითაა. და ნუ იდარდებ მათზე და არ შეწუხდე იმის გამო, რომ მზაკვრობენ!

128. უეჭველად, ალლაჰი მათთანაა, რომელნიც ღვთისმოშიშნი არიან და რომელნიც სიკეთის მქმნელნი არიან!

სურა 17

„ისრა“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. დიდება იმას, რომელმაც ღამით გადაიყვანა თავისი მსახური მესჯიდი ჰარამიდან მესჯიდი აყსაში, რომლის შემოგარენიც ჩვენ დავლოცეთ , რათა გვეჩვენებინა მისთვის ნაწილნი ჩვენი სასწაულნისა. უეჭველად, იგია ყოვლისმსმენი, ყოვლისმხედველი!

2. ჩვენ ვუბოძეთ მუსას წიგნი და იგი დავუდგინეთ ჭეშმარიტ გზად ისრაილის შვილთ: „რომ არ დაიდგინოთ ჩემს გარდა არავინ, მფარველად.“

3. ჰეი, შთამომავალნო ხალხის, რომელნიც გადავიყვანეთ ნუჰთან ერთად! უეჭველად, იგი მადლიერი მსახური იყო.

4. და ჩვენ ვაცნობეთ ისრაილის შვილთ წიგნში : „უთუოდ ორჯერ ჩაიდენთ უსამართლობას ქვეყანაზე და უთუოდ ქედმაღლობით უსაზღვროდ გამედიდურდებით.“

5.    როცა მოაწია ჟამი ორიდან პირველი, ჩვენ წარმოვგზავნეთ თქვენზე ჩვენი ძალღონიანი მსახურნი, ამგვარად მათ შემოიჭრნენ სახლებამდე . და აღთქმული სისრულეში მოვიდა .

6.    შემდგომ კვლავ დაგიბრუნეთ თქვენ მათ წინაშე. და გაგაძლიერეთ თქვენ ქონებითა და ძეებით და გქმენით უფრო მრავალრიცხოვანი.

7.    (და ვუთხარით ჩვენ:) „თუ სიკეთეს აკეთებთ, თავს უკეთებთ სიკეთეს. და თუ სიავეს აკეთებთ, თავს ავნებთ ამით." და როცა მოაწია ბოლო აღთქმის ჟამი, ( ნება მივეცით თქვენს მტრებს) სახეები დაემწუხრებინათ თქვენი და შესულიყვნენ სამლოცველოში ისევე, როგორც შევიდნენ პირველად და გაენადგურებინათ ყველაფერი, რაც ხელთ მოხვდებოდათ!

8.    ეგებ თქვენმა ღმერთმა შეგიწყალოთ. მაგრამ თუ მიუბრუნდებით , ჩვენც დავბრუნდებით . და ჩვენ დავადგინეთ ჯოჯოხეთი ურწმუნოთათვის დილეგად!

9.    უეჭველად, აი ეს, ყურანი, დაადგენს ყველაზე სწორი გზისკენ და ახარებს მორწმუნეებს, რომელნიც კეთილ საქმეებს აკეთებენ, სწორედ რომ მათთვისაა დიადი საზღაური!

10.   და უეჭველად, რომელთაც არ ირწმუნეს საიქიო, მათთვის გავამზადეთ ჩვენ მწარე სასჯელი!

11.   და ვითომც სიკეთეს ევედრება ადამიანი, მაგრამ სიავეს მოუხმობს. და ხომ ადამიანი ისედაც ცანცარაა!

12.   და ჩვენ დავადგინეთ ღამე და დღე ორ სასწაულად. ჩვენ წყვდიადში ჩავძირეთ ღამის სასწაული და გავააშკარავეთ დღის სასწაული, რათა ეძიოთ წყალობა თქვენი ღმერთისგან, და რომ იცოდეთ წელთაღრიცხვა და ანგარიში. და ყველაფერი დაწვრილებით განვმარტეთ ჩვენ!

13.   და ყოველ ადამიანს ჩამოვკიდეთ ყელზე მისი ჩიტი და განკითხვის დღეს წარვუდგენთ მას წიგნს, რომელიც გადაშლილი დახვდება მას!

14.   წაიკითხე შენი წიგნი! დღეს ანგარიშგებად შენს წინააღმდეგ კმარა შენი სული!

15.   ვინც ჭეშმარიტი გზა გაიგნო, მხოლოდ თავის სასიკეთოდ დაადგა ამას და ვინც აცდა, მხოლოდ თავის საწინააღმდეგოდ აცდა. და არც ერთი ცოდვილი არ იტვირთავს სხვის ცოდვას. და ჩვენ არ ვყოფილვართ დამსჯელნი , სანამ არ წარვგზავნიდით შუამავალს!

16.   და როცა ვინებეთ, რომ გაგვენადგურებინა რომელიმე მხარე, ვუბრძანეთ ფუფუნებით განებივრებულ მის მცხოვრებლებს , ამის მიუხედავად, უკეთურება ჰქმნეს იქ, ამიტომაც გაცხადდა სიტყვა მასზე, და ამგვარად გავანადგურეთ ერთიანად!

17.   და რამდენი თაობა გავანადგურეთ ნუჰის შემდგომ! და კმარა შენი ღმერთი თავისი მსახურნის ცოდვების მცოდნედ და დამნახველად!

18.   თუ ვინმე წარმავალ სიცოცხლეს ისურვებს, უმალ ვუბოძებთ მას იქ, ვინებებთ რასაც და ვინებებთ ვისთვისაც. მერე დავადგინეთ ჯოჯოხეთი მისთვის, იქ შენთებული იქნება იგი გაკიცხული და გარიყული წყალობისგან!

19.   და ვინც ისურვა საიქიო, იღვაწა მისთვის სათანადოდ, და იგი მორწმუნეა, ამრიგად, გარჯა მათი იქნება დაფასებული!

20.   შენი ღმერთის წყალობას მივაგებთ ყველას , ამათაც და იმათაც. შენი ღმერთის წყალობა არ არის შეზღუდული!

21.   შეხედე, როგორ უპირატეს ვყავით ერთი ნაწილი მეორეზე . ხოლო უეჭველად, უფრო მაღლაა ხარისხებით საიქიო და უპირატესობით უფრო დიდია!

22.   არ დაიდგინო ალლაჰთან ერთად სხვა ღვთაება, თორემ დამცირებული და გაკიცხული დარჩები!

23.   და დაგიდგინა შენმა ღმერთმა, რომ არ ეთაყვანოთ არავის, გარდა მისი და კეთილად მოექცეთ მშობლებს. თუ მშობელთაგან ერთ-ერთი ან ორივე მიაღწევს სიბერემდე, არ უთხრა: „უჰ!“ და არ გაუწყრე მათ და ლამაზი სიტყვა უთხარი!

24.   და ისინი მფარველობის ქვეშ აიყვანე ლმობიერებითა და თავმდაბლობით და თქვი: ღმერთო ჩემო! პატარაობისას როგორც გამზარდეს, ისე შეიწყალე ესენი!

25.   თქვენმა ღმერთმა ყველაზე უკეთ იცის, რა გიზით თქვენ სულში. თუკი იქნებით კეთილისმქმნელნი , მაშინ, უეჭველად, შემნდობია იგი მომნანიეთა!

26.   და მიეცი მისი კუთვნილი ნათესავს, ღატაკსა და მგზავრს! მაგრამ გადაჭარბებულად არ გაფლანგო!

27.   უეჭველად, მფლანგველები ეშმაკის ძმები არიან, ხოლო ეშმაკი უმადურია თავისი ღმერთის წინაშე.

28.   და თუ სახის შექცევა მოგიწევს მათგან , მაშინ, შენი ღმერთიდან წყალობის მოლოდინის იმედით , ტკბილი სიტყვა მაინც უთხარი!

29.   და ნუ იქნები ხელმომჭირნე და ნურც გაშლი მას ბოლომდე , თორემ იმედგაცრუებული, გაღატაკებული დარჩები!

30.   უეჭველად, ღმერთი შენი უმრავლებს და უმცირებს სარჩოს, ინებებს ვისაც. უეჭველად, იგი ყველაფრისმცოდნე, ყველაფრისდამნახველია თავის მსახურთა!

31.   და არ მოჰკლათ შვილნი თქვენი სიღარიბის შიშით! მათაც ჩვენ ვაძლევთ სარჩოს და თქვენაც. უეჭველად, მათი მოკვლა მძიმე ცოდვაა!

32.   და არ მიუახლოვდეთ მრუშობას! უეჭველად, იგი ზნედაცემულობა და ცუდი გზაა.

33.   და არ მოჰკლათ სული, რომელიც ალლაჰმა აკრძალა, გარდა სამართლიანობის აღდგენისთვის. და ვინც მოკლული იქნა უსამართლოდ, მაშინ მის ახლობელს დავუდგინეთ უფლება, მაგრამ არ გადავიდეს ზღვარს შურისგებისას. უეჭველად, იგი შეწევნილი იქნება!

34.   და არ მიეკაროთ ობლის ქონებას, გარდა სიკეთით, სანამ არ გახდება სრულწლოვანი. და აღასრულეთ აღთქმა. უეჭველად, აღთქმა პასუხისმგებლობაა!

35.   როცა რამეს წყავთ, სრულქმენით საწყაო და აწონეთ ჭეშმარიტად და სამართლიანად. აი, ეს უფრო უკეთესი და უფრო მშვენიერია შედეგის მხრივ!

36. არ მისდიო იმას, რისი ცოდნაც არ მოგეპოვება შენ. უეჭველად, ყურის, თვალის და გულისგან, ყველასგან პასუხი მოეკითხება!

37. და არ იარო ქვეყანაზე ამაყად, უეჭველად, შენ ვერ გახვრეტ დედამიწას და ვერ აწვდები მთებს სიმაღლით!

38. ყოველივე ეს შენი ღმერთის წინაშე უკეთურია, საძულველია!

39. აი ეს, რაც ზეშთაგაგონა შენ , ღმერთმა შენმა სიბრძნიდან. და არ დაიდგინო ალლაჰის ერთად სხვა ღვთაება, რამეთუ ჩაგდებულ იქნები ჯოჯოხეთში განკიცხული და გაძევებული!

40. ნუთუ პატივი დაგდო თქვენ ღმერთმა თქვენმა ძეებით და ასულები ანგელოზებად მისთვის დაიდგინა? უეჭველად, თქვენ დიდ სიტყვას ამბობთ!

41. და ვფიცავ! ჩვენ განვმარტეთ ყურანში, რათა შეეგონათ, მაგრამ არაფერი შეჰმატა მათ, გარდა ზიზღისა .

42. უთხარი : „რომ ყოფილიყვნენ მის ერთად ღვთაებები, როგორც თვითონ ამბობენ, მაშინ უთუოდ მოიწადინებდნენ ისინი მიღწევას ტახტრევნის მეუფემდე ."

43. დიდება მას! და იგი დიადი, უზენაესი და დიდებულია იმაზე, რასაც ისინი ამბობენ!

44. დიდებას აღავლენს მისთვის შვიდი ცა, მიწა, და ყოველი, რაც მათ შორისაა. არ არს რაიმე, მას რომ არ განადიდებდეს ქებით, მაგრამ თქვენ ვერ ჩასწვდებით მათ ქება-დიდებანს. უეჭველად, იგი სულგრძელია, შემნდობია!

45. და როცა წაიკითხე ყურანი, ჩვენ დავადგინეთ უხილავი ფარდა შენსა და მათ შორის, რომელთაც არ სწამთ საიქიო.

46. და ჩვენ გადავაფარეთ მათ გულებს საბურველი და დავაყრუეთ მათი ყურები, რათა ვერ გაეგოთ ის! და როცა შენი ღმერთის ერთობას მოიხსენიებ ყურანში, ზურგს იქცევენ ზიზღით.

47. ჩვენ უკეთ ვუწყით თუ რას შეისმენენ ისინი, როცა შენ გისმენენ. და როცა ფარულად ბჭობენ, უსამართლონი ამბობენ: „თქვენ მხოლოდ და მხოლოდ მონუსხულ კაცს მიჰყვებითო!"

48. შეხედე შენთვის როგორი მაგალითები მოიყვანეს , ამგვარად, აცდნენ ისინი ჭეშმარიტ გზას, და უკვე ვეღარ შეძლებენ გაიგნონ იგი .

49. და თქვეს: „განა მას მერე, რაც ჩვენგან ძვლები დარჩება და ფერფლად ვიქცევით, ნუთუ ჩვენ, უთუოდ, ახალი გაჩენით უნდა აღვსდგეთ?"

50. უთხარი: „ქვადაც რომ იქცეთ ან რკინად,

51. ან ქმნილებად, რომლის წარმოსახვაც გიჭირთ" . მაშინ იტყვიან: „ვინ დაგვაბრუნებსო?" უთხარი: „რომელმაც თავდაპირველად გაგაჩინათ." მაშინ შენ თავს გაგიქნევენ და იტყვიან: „როდის იქნება იგი?" უთხარი: „შეიძლება მალე მოხდეს!"

52. იმ დღეს უმალ ქება-დიდებით უპასუხებთ მას და მოგეჩვენებათ, რომ მხოლოდ მცირე ხნით დაჰყავით .

53. უთხარი ჩემს მსახურთ : „უთხრან სიტყვა კეთილი!“ უეჭველად, ეშმაკი უკეთურებას თესავს მათ შორის. უთუოდ, ეშმაკი ადამიანის ცხადი მტერია!

54. ღმერთი თქვენი უკეთ გიცნობთ თქვენ. თუ ინებებს მოწყალებას მოიღებს თქვენზე, და თუ ინებებს, სასჯელს მოგივლენთ. შენ არ წარგვიგზავნიხარ მათდა მეურვედ!

55. და ღმერთი შენი უკეთ უწყის, ვინცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. და ვფიცავ, აღმატებულ ვქმენით ზოგი შუამავალნი. და დავუდს ვუბოძეთ ზებური !

56. უთხარი: „მოუხმეთ იმათ, რომელნიც ივარაუდეთ მის გარდა . თუმცაღა არ ძალუძთ მათ თქვენგან უბედურების მოცილება და არც შეცვლა მისი!

57. ისინი, რომელთაც უხმობენ (რომელნიც ალლაჰის მაგივრად დაიდგინეს): „რომელი უფრო ახლოს იქნება“ თავიანთ ღმერთთან, თვითონვე (ეს ღვთაებები) ეძებენ საბაბს , იმედი აქვთ მისი წყალობის და ეშინიათ მისი სასჯელის. უეჭველად, შენი ღმერთის სასჯელი მრისხანეა!

58. და არ არის არც ერთი დასახლება, რომ არ გავანადგუროთ იგი წარღვნის დღემდე, ან არ დავსაჯოთ სასტიკი სასჯელით . აი ეს დაწერილია წიგნში !

59. და რომ მოვუვლინოთ სასწაულები, რა გვაკავებს თუ არა ის, რომ წინა თაობებმა მაინც არ ირწმუნეს იგი. რამეთუ ჩვენ ვუბოძეთ სემუდეველებს დედალი აქლემი ცხად სასწაულად, ხოლო ისინი უსამართლოდ მოექცნენ მას. და ჩვენ არ მოვავლენთ სასწაულებს, თუ არა დასაშინებლად!

60. და აკი, გითხარით შენ: „უეჭველად, შენი ღმერთი გარემოიცავს ხალხს!“ და არ დაგვიდგენია სიზმარი „ხე დაწყევლილი ყურანში “, რომელიც შენ გახილვინეთ , თუ არა გამოცდის საბაბად ხალხთათვის. ჩვენ შევაგონებთ მათ , მაგრამ ეს, საშინელი ურჩობის გარდა, არაფერს ჰმატებს მათ!

61. და აკი, ვუთხარით ანგელოზებს: „სეჯდე აღასრულეთ ადამისთვის!“ უმალვე სეჯდე აღასრულეს, გარდა იბლისისა, მან თქვა: „განა სეჯდე უნდა აღვასრულო იმისთვის, ვინც შენ ტალახისგან გააჩინე?“

62. თქვა : „მამცნე შენ ეს, რომელიც აღმატებულ ჰქმენი ჩემდა . თუკი მე გადამივადებ აღდგომის დღემდე, უთუოდ მე დავიმორჩილებ მის შთამომავლობას, მცირედის გამოკლებით!“

63. უთხრა : „წადი! და მათგან ვინც გამოგყვება შენ, მაშინ, უეჭველად, ზედმიწევნილ საზღაურად ჯოჯოხეთი იქნება სასჯელი თქვენი!

64. და შეაცდინე, ვისაც შეძლებ მათგან, შენი ხმით. გადაუარე მათ შენი მხედრებით და ქვეითით, და მათ შეეზიარე ქონებაში და შვილებში , და აღუთქვი . მაგრამ, არაფერია ეშმაკის აღთქმა, გარდა ფუჭი დაპირებისა!

65. უეჭველად, ჩემს მსახურებზე არ გაქვს მეუფება. და კმარა მფარველად შენი ღმერთი!“

66. ღმერთი თქვენი, რომელიც გადააადგილებს თქვენთვის გემებს ზღვაში, რათა ეძიოთ მისი წყალობა, უეჭველად, მოწყალეა იგი თქვენთვის!

67. და როცა შეგეხებათ თქვენ საფრთხე ზღვაში, გაგეცლება, ვისაც მოუხმობდით, გარდა მხოლოდ მისი . მაგრამ როცა გადაგარჩენთ და ნაპირზე გამოგიყვანთ, სახეს იბრუნებთ. ჭეშმარიტად, ადამიანი უმადურია!

68. ნუთუ უსაფრთხოდ გრძნობთ თავს, რომ გშთანთქოს თქვენ ხმელეთმა ან მოავლინოს თქვენზე ქვების გრიგალი? შემდეგ თქვენთვის ვეღარ ჰპოვებთ მფარველს!

69. ნუთუ დარწმუნებულნი ხართ, რომ იგი კიდევ ერთხელ არ მიგაბრუნებთ მასში ? მაშინ მოავლენს თქვენდა სასტიკ გრიგალს და დაგახრჩობთ ურწმუნობისთვის. მერე ჩვენს წინააღმდეგ თქვენთვის ვეღარ ჰპოვებთ შემწეს!

70. და ვფიცავ, ჩვენ აღმატებულ ვჰქმენით ადამის შვილნი და მივეცით საშუალება ემოგზაურათ ზღვასა და ხმელეთზე. ჩვენ ვუწყალობეთ მათ სიკეთენი და უპირატესვჰყავით ისინი სხვა მრავალ ჩვენს გაჩენილებთან შედარებით!

71. იმ დღეს ჩვენ მოვუხმობთ ყველა ადამიანს თავიანთი წინამძღოლებით . მაშინ ვისაც ებოძება თავისი წიგნი მისივე მარჯვენაში, აი ეგენი წაიკითხავენ თავიანთ წიგნს, და არ დაიჩაგრებიან ხურმას კურკის ღარში რომ აპკი აქვს, იმ დონეზეც კი!

72. და აქ , ვინც იყო ბრმა იგი იმქვეყანაშიც ბრმა იქნება და კიდევ უფრო გზააბნეული!

73. მათ კინაღამ გადაგახვევინეს იმისგან, რაც ჩვენ ზეშთაგაგონეთ, რათა შეგეთხზა ჩვენზე განსხვავებული. სწორედ მაშინ შენ გახდებოდი მათი მეგობარი.

74. და რომ არ განგვემტკიცებინე ჩვენ, ვფიცავ, რომ შენ მათკენ ცოტას გადაიხრებოდი!

75. მაშინ უთუოდ გაგემებდით შენ ორმაგს სიცოცხლეში და ორმაგს მკვდარს. მერე ჩვენს წინააღმდეგ ვერ ჰპოვებდი შემწეს შენთვის!

76. და კინაღამ გაგაძევეს შენ ამ მიწაწყლიდან ზეწოლით. მაგრამ ასე რომ მომხდარიყო, თავადაც მცირე ხნით დარჩებოდნენ შენს მერე!

77. ესაა ალლაჰის დადგენილი კანონი ჩვენს შუამავალთათვის, რომელნიც შენს უწინ წარვგზავნეთ . და ვერ ჰპოვებ ჩვენს კანონებში ცვლილებას!

78. ლოცვა აღავლინე შუადღის დადგომიდან ღამის დაბინდებამდე და იკითხე ყურანი გამთენიისას. და ილოცე დილის ლოცვა, უეჭველად, დილის ლოცვა მოწმეობაა!

79. და ღამის ერთ ნაწილში ილოცე ყურანით, კერძოდ, შენთვის განსაკუთრებული დამატებითი ლოცვა. ეგების ღმერთმა შენმა მოგმადლოს ადგილი ქებული!

80. და თქვი: „ღმერთო ჩემო! შემიყვანე ჭეშმარიტებით და გამომიყვანე ჭეშმარიტებით, და დამიდგინე შენგან დამხმარე ძალა !"

81. და თქვი : „მოვიდა ჭეშმარიტება , მოიშთო სიცრუე . უეჭველად, სიცრუე განწირულია მოსაშთობად ."

82. და ვავლენთ ყურანიდან იმას, რაც განკურნება და წყალობაა მორწმუნეთათვის. და არაფერს შესძენს უსამართლოონს, ზარალის გარდა!

83. და როცა ადამიანს წყალობას ვუბოძებთ, პირს იბრუნებს და გაიძურწება . და თუ სიავე მიეწევა, სასოწარკვეთა იპყრობს.

84. უთხარი: „ყველა იღწვის თავისივე გზაზე. ასე, რომ ღმერთი თქვენი უკეთ უწყის ვინ უფრო სწორ გზას ადგას!

85. და გეკითხებიან შენ სულის შესახებ , უთხარი: „სული ჩემი ღმერთის მბრძანებლობაშია , და არ მოგნიჭებიათ თქვენ ცოდნისგან მცირედის გარდა!"

86. ჩვენ რომ გვენება, უთუოდ წარვიღებდით იმას, რომელიც ჩვენ ზეშთაგაგონეთ . მერე ჩვენს წინაშე ვერ ჰპოვებ შენთვის შემწეს!

87. (ეს) მხოლოდ შენი ღმერთისგან ერთგვარი წყალობაა. უეჭველად, სიკეთე მისი შენდამი დიდია !

88. უთხარი: „რომც გაერთიანდნენ კაცნი და ჯინნი, რათა შექმნან მსგავსი ამ ყურანისა, ვერ შექმნიან მის მსგავსს, თუნდაც ერთიმეორეს დაეხმარონ!"

89. და ვფიცავ, ჩვენ განვუმარტეთ ადამიანებს ამ ყურანში ყველანაირი იგავი. ამის მიუხედავად ადამიანთა უმეტესობამ მხოლოდ ურწმუნოება დაიჟინა.

90. და თქვეს: „არაფრის დიდებით არ ვირწმუნებთ, სანამ მიწიდან ჩვენთვის წყაროს არ ამოაფრქვევ,

91. ან არ გექნება შენ ხურმისა და ვაზის ბაღი, რომელშიც ნაკადულები იჩუხჩუხებს;

92. თუ ჩამოგვამხობ ცას ნაფლეთებად, როგორც გვპირდებოდი, ან თუ წარსდგები ალლაჰისა და ანგელოზების თანხლებით ;

93. ან გექნება შენ სახლი ოქროსგან, ან ცათ ამაღლდები. თუმცა მაინც არ დავიჯერებთ შენს ამაღლებას, სანამ არ ჩამოგვიტან წიგნს, რომელსაც წავიკითხავთ." უთხარი: „დიდება ჩემს უფალს! მე ხომ მხოლოდ ადამიანი შუამავალი ვარ!"

94. მათ როცა მოუვიდათ ჭეშმარიტება, არაფერს დაუბრკოლებია ისინი, რომ ერწმუნათ, გარდა საკუთარი ნათქვამისა: „ნუთუ ალლაჰმა ადამიანი წარმოგზავნა შუამავლად?"

95. უთხარი: „რომ ყოფილიყვნენ დედამიწაზე დამკვიდრებულნი მოსიარულე ანგელოზები, უთუოდ გარდმოვავლენდით ჩვენ ზეციდან შუამავლად ანგელოზს მათდა."

96. უთხარი: „ალლაჰი კმარა მოწმედ ჩემსა და თქვენ შორის. უეჭველად, იგი უწყის და ხედავს თავის მსახურთ!"

97. და ვისაც ალლაჰი დაადგენს ჭეშმარიტ გზაზე, იგი ნამდვილად ჭეშმარიტ გზას ადგას. და ვისაც აცდენს ჭეშმარიტ გზას, შემწედ ვერავის უპოვი მათ, გარდა მისი . აღდგომის დღეს აღმოვაცენებთ თავიანთი სახეებით მათ მოფორთხიალეს, ბრმას, მუნჯს, ყრუს. მათი სამკვიდრო ჯოჯოხეთია. როგორც კი ჩაქრობას დიწყებს, მოვუმატებთ მათ მოგიზგიზე ცეცხლს!

98. აი, ესაა მათი საზღაური იმისთვის, რომ უარყვეს ჩვენი აიათები და თქვეს : „განა მას მერე, რაც ჩვენგან ძვლები დარჩება და ფერფლად ვიქცევით, ნუთუ ჩვენ ახალი გაჩენით უნდა აღვსდგეთ?"

99. ნუთუ ვერ ხედავენ, რომ ალლაჰი იგია, რომელმაც გააჩინა ცანი და მიწა, შემძლეა, გააჩინოს მათი მსგავსნი? და დაადგინა მათთვის ვადა, რომელშიც არ არის ეჭვი. ამის მიუხედავად უსამართლონმა მხოლოდ ურწმუნოება დაიჟინეს.

100. უთხარი: „თქვენ რომ ჩემი უფლის მოწყალების საგანძურს ფლობდეთ, მაინც იძუნწებდით გაღატაკების შიშით, რამეთუ ადამიანი ძუნწია!"

101. და ვფიცავ, ჩვენ ვუბოძეთ მუსას ცხრა აშკარა სასწაული. მაშ, ჰკითხე ისრაილის შვილთ, აკი, მათთან მივიდა . მაშინ ფარაონმა უთხრა მას: ჰეი, მუსა! უეჭველად, მე ნამდვილად მოჯადოებული მგონიხარ."

102. მიუგო : „შენ უკვე იცი, რომ სწორედ ცათა და ქვეყნის უფლის გარდმოვლენილია ხილული სასწაულები. ფარაონო, უეჭველად, მე ვფიქრობ, ნამდვილად დაღუპვა გიწერია!"

103. ამის შემდეგ მათი მიწა-წყლიდან განდევნა მოინდომა , მაგრამ ჩვენ დავახრჩეთ იგი და ყველა მისი მხლებელი.

104. და ვუთხარით ამის შემდგომ ისრაილის შვილთ: „იცხოვრეთ ამ მიწაზე. და როცა მოვა ბოლო აღთქმა , თქვენ ერთიანად შეგკრებთ!"

105. და ჭეშმარიტება იგი ჩვენ ზეგარდმოვავლინეთ. და ჭეშმარიტებით ზეგარდმოვლინდა . შენ კი არ წარგვიგზავნიხარ, თუ არა მახარობლად და შემგონებლად.

106. და ჩვენ დავყავით იგი, ყურანი, რათა უკითხო ის ხალხს დახვეწილად, და ზეგარდმოვავლინეთ იგი თანდათანობით.

107. უთხარი : „გინდ ირწმუნეთ იგი, გინდ - არა! უეჭველად, რომელთაც ებოძათ ცოდნა მანამდე , როცა ეკითხებათ მათ, იჩოქებენ სეჯდეზე ნიკაპებით.

108. და ამბობენ: „დიდება, ჩვენს ღმერთს! უთუოდ, ჩვენი ღმერთის აღთქმა აღსრულდება!"

109. ისინი ტირილით პირქვე მიწას ემხობიან. და ამლიერებს მათ მოკრძალებას.

110. უთხარი: „მოუხმეთ ალლაჰს ან მწყალობელს! როგორც უნდა უხმოთ, ყველა მშვენიერი სახელია მისი ." და არ აუწიო ხმას ლოცვაში და არც დაუწიო მას, ამ ორ შორის საშუალო გზა დაიდგინე!

111. და თქვი: „ქება-დიდება ალლაჰს, რომელსაც არ დაუდგენია ძე, და არც ყოლია მას თანამოზიარე ხელმწიფებაში , არ არს მისდა უმწეობა და არც სჭირდება მეოხე." და თექბირით განადიდე იგი!

სურა 18

„ქეჰფ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 ქება-დიდება ალლაჰს, რომელმაც გარდმოუვლინა თავის მსახურს წიგნი და არ დაუდგენია მასში მრუდე !

2 ჭეშმარიტებით, რათა შეეგონებია მისგან საშინელი სასჯელით და ემახარობლებია მორწმუნეთათვის, რომელნიც სიკეთეს თესავენ, რომ მათთვისაა ჩინებული საზღაური

3 იქ , სადაც მარადიულად დამკვიდრდებიან!

4 და შესაგონებლად იმათთვის, რომელთაც თქვეს: „ალლაჰმა ძე დაიდგინაო.“

5 ამის შესახებ არც მათ და არც მათ მამებს არანაირი ცოდნა არ გააჩნიათ. რაოდენ დიდი სიტყვაა, რომელიც მათი ბაგეებიდან ამოდის! ისინი მხოლოდ სიცრუეს ამბობენ.

6 ეგების შენ მწუხარებით თავი გაინადგურო მათ კვალდაკვალ, თუკი არ ირწმუნებენ ამ სიტყვებს .

7 უეჭველად, ჩვენ დავადგინეთ რაც დედამიწაზეა სამშვენად, რათა გამოგვეცადა ისინი, მათგან რომელი უფრო კარგ საქმეს იქმს.

8 და უეჭველად, ჩვენ ვქმნით უსიცოცხლო მიწად რაც მასზეა.

9 ნუთუ შენ გეგონა, რომ გამოქვაბულის ხალხი და რაყიმი საოცარი იყო ჩვენს სასწაულთაგან?

10 აკი, ჭაბუკებმა თავი შეაფარეს გამოქვაბულს და თქვეს: „ღმერთო ჩვენო! გვიბოძე შენგან წყალობა და დაგვიდგინე ჩვენს საქმეში სიკეთე-წარმატება!“

11 ამგვარად ჩვენ ყურები დავუულუქეთ მათ გამოქვაბულში მრავალი წლით.

12 მერე ჩვენ გამოვაღვიძეთ ეგენი, რათა გაგვეგო რომელი ჯგუფი უკეთ გამოითვლიდა რამდენი წელი დაჰყვეს .

13 ჩვენ მოგიყვებით შენ მათ ამბავს ჭეშმარიტებით. უეჭველად, ეგენი იყვნენ ჭაბუკები, რომლებმაც ირწმუნეს თავიანთი ღმერთი და გავუძლიერეთ წრმენა ჭეშმარიტებისა.

14 და ჩვენ სიმტკიცე მოვავლინეთ მათ გულებზე; აკი, ფეხზე წამოდგნენ და თქვეს: „ჩვენი ღმერთი ცათა და ქვეყნის მეუფეა! ჩვენ არ ვსცემთ თაყვანს მის გარდა სხვა ღვთაებას, რამეთუ მაშინ ზღვარს გადავალთ და ტყუილს ვიტყვით!

15 აი , ესენი ჩვენი ხალხია, მათ დაიდგინეს მის გარდა ღვთაებები. რატომ არ მოიტანეს მათ წინააღმდეგ ცხადი მტკიცებანი? მაშ, ვინ არის იმაზე უსამართლო, ვინც სიცრუეს თხზავს ალლაჰზე?“

16 რაკიღა გაეცალეთ მათ და არ ეცით თაყვანი, გარდა ალლაჰისა, მაშ, გამოქვაბულს შეაფარეთ თავი. მოგმადლოს თქვენ თქვენმა ღმერთმა თავისი წყალობისგან და კეთილ ინებოს თქვენთვის თქვენი საქმის მეოხება!

17 და დაინახავ შენ, როცა მზე ამოდის გადაიხრება გამოქვაბულის ხალხის მარჯვენა მხარეს და როცა ჩადის - მარცხენა მხარეს. ხოლო ისინი არიან მის ფართო სივრცეში.

აი, ეს ალლაჰის ერთ-ერთი სასწაულთაგანია. და ვისაც ალლაჰი დაადგენს ჭეშმარიტ გზაზე, იგი ნამდვილად ჭეშმარიტ გზას ადგას. და ვისაც ააცდენს ჭეშმარიტ გზას, დამდგენს ჭეშმარიტ გზაზე ვერ უპოვი მას შემწედ!

18 და გეგონება, რომ მათ ღვიძავთ, არადა სძინავთ. ჩვენ ვუცვლიდით მათ გვერდს ხან მარჯვნივ, ხან მარცხნივ. მათი ძაღლი შესასვლელთან იწვა, წინ გამოწეული თათებით. შენ რომ დაგენახა ისინი ახლოდან, უთუოდ თავქუდმოგლეჯილი უკუიქცეოდი მათგან, და დიახაც შეძრწუნდებოდი შიშით.

19 ამგვარად გამოვაღვიძეთ ისინი, რომ ერთმანეთი გამოეკითხათ . ერთმა მათგანმა თქვა: „რამდენ ხანს დაჰყავით?" მიუგეს: „დავჰყავით ჩვენ დღე ან დღის რაღაც მონაკვეთი." თქვეს: „თქვენი ღმერთი უკეთ უწყის, რამდენიც დაჰყავით. მაშ, გაგზავნეთ ერთი თქვენგანი ქალაქში თქვენი ვერცხლის ფულით. შეათვალიეროს რომელი საჭმელია უკეთესი და მისგან თქვენ დასაპურები მოგიტანოთ, მაგრამ სიფრთხილე გამოიჩინოს და თქვენი არსებობა არ მიახვედროს არავის.

20 უეჭველად, ისინი თუ ხელთ გიგდებენ, ჩაგქოლავენ თქვენ ან მოგაქცევენ თავიანთ რჯულზე. მაშინ ვეღარასოდეს იქნებით ნეტარნი!"

21 და ამგვარად ვამცნეთ მათ, რათა სცოდნოდათ, რომ ალლაჰის აღთქმა ჭეშმარიტია და რომ არ არსებობს საათში ეჭვი. აკი, კამათობდნენ ერთმანეთში მათი მდგომარეობის შესახებ. და თქვეს: მაშ, ააგეთ მათზე ნაგებობა. მათი ღმერთი უკეთ უწყის მათ! რომელთაც თავიანთი სიტყვა გაიტანეს, თქვეს: „ჩვენ უთუოდ ავაგებთ მათ თავზე მეჩეთს (სალოცავს)!"

22 იტყვიან: სამნი იყვნენ, მეოთხე ძაღლიო. და ამბობენ: ხუთნი იყვნენ, მეექვსე ძაღლიო. ჩასაქოლად დაფარულისა . და ამბობენ შვიდნი იყვნენ, მერვე კი ძაღლიო. უთხარი: „ჩემი ღმერთი უკეთ უწყის მათ რაოდენობას. არავინ იცის მათ შესახებ, გარდა მცირედისა. და არ იკამათო მათ თაობაზე, გარდა ცხადისა. მათ შესახებ მათგან არავის შეეკითხო!"

23 არასდროს თქვა: „უეჭველად, მე ამას ხვალ გავაკეთებ!"

24 გარდა ნებითა ალლაჰისა , და როცა დაგავიწყდება, გაიხსენე შენი ღმერთი და თქვი: ,,ეგების მიმაღწევინოს ღმერთმა ჩემმა ამაზე უფრო სწორ გზას!"

25 მათ დაჰყვეს გამოქვაბულში სამასი წელი და კიდევ ცხრა.

26 თქვი: „ალლაჰი უკეთ უწყის რამდენ ხანს დაჰყვეს. ცათა და ქვეყნის დაფარული მას ეკუთვნის. რა კარგად ხედავს და ესმის მას! არა ჰყავთ მათ მფარველი, გარდა მისი და მსჯავრში ვერავინ შეეზიარება მას!"

27 და იკითხე შენი ღმერთის წიგნი და რაც შენ ზეშთაგეგონა. არ მოიძებნება მისი სიტყვების შემცვლელი და ვერ იპოვი მის გარდა თავშესაფარს!

28 დაიმორჩილე სული შენი მათთან ერთად, რომელნიც ევედრებიან თავიანთ ღმერთს დილიდან საღამომდე და ილტვიან მისი წყალობისაკენ. და არ აარიდო თვალი მათ ამქვეყნიური ცხოვრების სიტკბოების სურვილით და არ მოუხარო ქედი მათ, ვისი გულიც უგულისხმო ვაქციეთ ჩვენი ხსოვნისადმი; და ვინც საკუთარ სურვილებსაა აყოლილი, ისედაც ის თავის საქმეში ზღვარს გადასულა!

29 და უთხარი: „ჭეშმარიტება თქვენი ღმერთისგანაა, ამის შემდეგ ვინც ინებებს, ირწმუნებს და ვინც ინებებს, უარყოფს. უეჭველად, ჩვენ გავამზადეთ

უსამართლოთათვის ცეცხლი, რომელიც გარედან შემოერტყმება მათ. და თუ წყალს მოითხოვენ, დარწყულებული იქნება წყლით, გამდნარი ლითონის დარით, რომელიც სახეებს წვავს. რაოდენ საძაგელი სასმელია და რაოდენ საზარელი სამყოფელია!

30 რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, უეჭველად, ჩვენ არ დავუკარგავთ საზღაურს მათ! ვინც კეთილი საქმე ჰქმნა,

31 სწორედ მათთვისაა ედემის ბაღები , სადაც ძირს მდინარეები მოედინება. შეიმკობიან იქ ოქროს სამაჯურებით და შეიმოსებიან მწვანე აბრეშუმისა და ატლასის სამოსით. წამოწოლილი იქნებიან იქ სავარძლებზე. რა ჩინებული ჯილდოა და რა მშვენიერი განსასვენებელი!

32 მათ უამბე ორი კაცის მდგომარეობა. დავუდგინეთ ერთ მათგანს ორი ვენახი, გარშემოვლილი ხურმებით და მათ შორის ყანა.

33 ორივე ბაღმა ნაყოფი გამოიღო და არაფერი არ მოჰკლებია, რამეთუ ჩვენ ამოვაჩქეფეთ მათ შორის მდინარე.

34 და მას სხვა სიმდიდრეც ჰქონდა და უთხრა თავის მეგობარს საუბარში: „მე უფრო მეტი ქონება მაქვს შენზე და უფრო მეტი შემწეებიც მყავს."

35 შევიდა იგი თავის ბაღში, უსამართლოდ მოქცეული თავისი სულის მიმართ და თქვა: „არ მგონია, რომ ეს ოდესმე მოისპოსო.

36 არ მგონია დადგეს ჟამი. და თუ მიბრუნებული ვიქნები ჩემს ღმერთთან, უსათუოდ ვპოვებ ამაზე უკეთესს დაბრუნებისთვისო!"

37 უთხრა მას თავისმა მეგობარმა საუბრის დროს: „ნუთუ უარყე, რომელმაც გაგაჩინა შენ მიწისგან, შემდეგ წყლისგან და მერე ჩამოგაყალიბა შენ კაცად?

38 მაგრამ იგი ალლაჰი ჩემი ღმერთია. და მე არ დავუდგენ თანაზიარს ჩემს ღმერთს არავის.

39 როცა შეხვედი შენს ბაღში, რატომ არ თქვი: „რაც ინება ალლაჰმა! არ არის ძალა, გარდა ალლაჰისა !" რომც მხედავდე მე ნაკლები ვიყო შენზე ქონებითა და შვილებით.

40 ეგების ჩემმა ღმერთმა მე მიბოძოს უკეთესი შენს ბაღზე და მოავლინოს მასზე ზეციდან მრისხანება, მაშინ იქცევა იგი ფიქალ მიწად.

41 ან მიწამ შთანთქოს წყალი მისი, შემდეგ კი ვეღარასოდეს შეძლებ მის უკან დაბრუნებას!

42 და განადგურდა მისი მოსავალი, მერე ხელების ფშვნეტა დაიწყო იქ გაღებული ჯაფის და ჩალეწილი ვაზის ფანჩატურის გამო, და ამბობდა: „ნეტა არავინ გამეხადა თანაზიარი ჩემი ღმერთისთვისო!"

43 მას ალლაჰის გარდა არავინ ჰყავდა, რომ დახმარებოდა. ხოლო თავად ვერაფერს გახდებოდა.

44 სწორედ იქ ჭეშმარიტად ალლაჰს ეკუთვნის შეწევნა. სწორედ იგია ყველაზე კარგი საზღაურისა და ყველაზე მშვენიერი აღსასრულის მომნიჭებელ!

45 აღუხატე მათ მაგალითი მიწიერ ცხოვრებაზე. ის წყალსა ჰგავს, რომელიც ჩვენ გარდმოვავლინეთ ზეციდან. ამგვარად მასთან გაზავდა დედამიწის მცენარეები და მერე გარდაიქცა მშრალ ღეროებად, რომელსაც ქარი მიმოფანტავს. ჭეშმარიტად, ალლაჰი ყოვლისშემძლეა!

46 ქონება და შვილები მშვენებაა მიწიერი ცხოვრების, მაგრამ წარუვალი სიქველენი უკეთეს საზღაურიანია შენი ღმერთის წინაშე და მათზე სჯობს იმედის დამყარება!

47 და იმ დღეს ჩვენ ავამოძრავებთ მთებს და ნახავ შენ მიწას გაბრტყელებულს . ჩვენ შევკრებთ მათ და არავის დავტოვებთ მათგან!

48 და წარსდგებიან ისინი შენი ღმერთის წინაშე მწკრივებად: „ვფიცავ, რომ თქვენ მოქცეულნი იქნებით ჩვენთან ისეთნი, როგორც გაგაჩინეთ თავდაპირველად. არა, თქვენ ჩათვალეთ, რომ ვერ აღვასრულებდით თქვენთვის აღთქმულს!

49 დაიდება წიგნი და მაშინ ნახავ შენ ცოდვილთ, შეშინებულთ იმის გამო, რაც მასშია . და ამბობენ: „ვაი, ჩვენ! ეს რა წიგნია! მასში არ არის გამოტოვებული არც მცირე, არც დიდი , ყველაფერი აღნუსხულია!“ და ჰპოვებენ მათ წინაშე, რაც ჰქმნეს და არავის მოექცევა შენი ღმერთი უსამართლოდ !

50 და აკი, ვუთხარით ანგელოზებს: „სეჯდე აღასრულეთ ადამისთვის!“ უმალვე სეჯდე აღასრულეს, გარდა იბლისისა. იგი იყო ჯინთაგანი, აუმბოხდა თავისი ღმერთის ბრძანებას. ნუთუ დაიდგენთ თქვენ მას და მის შთამომავლობას მეგობრებად ჩემს ნაცვლად, მაშინ, როცა ისინი მტრები არიან თქვენი? უსამართლოთათვის რაოდენ ცუდი საზღაურია!

51 მე არ დამისწრია ისინი ცათა და მიწის გაჩენისას, და არც თავიანთი სულების გაჩენისას. და მე არ დამიდგენია გზასამცდარნი ჩემს სიახლოვეს !

52 და იმ დღეს იგი ეტყვის: „მოუხმეთ ჩემს თანამოზიარენს , რომელთა არსებობასაც ვარაუდობდით.“ მაშინ მოუხმობენ მათ, მაგრამ ისინი არ უპასუხებენ. და ჩვენ დავადგინეთ მათ შორის დამღუპველი უფსკრული!

53 და დაინახეს ცოდვილებმა ცეცხლი. მაშინ მიხვდნენ, რომ იქ იქნებიან ჩაგდებულნი. და ვერ ჰპოვებენ მისგან გადარჩენის გზას.

54 და ვფიცავ, ამ ყურანში ადამიანთათვის ჩვენ ყველანაირი მაგალითი განვმარტეთ. მაგრამ ადამიანს ყველაზე მეტად სჩვევია კამათი.

55 რამ შეუშალა ხელი ხალხს რომ ერწმუნათ, როცა მოუვიდათ მათ ჭეშმარიტი გზა და მიტევება ეთხოვათ თავიანთი ღმერთისთვის? თუ არა ლტოლვამ პირველთა ხვედრისკენ, და მიეწევათ მათ ტანჯვა ხილული!

56 და არ წარმოვგზავნით შუამავალთ, თუ არა მახარობლებად და შემგონებლებად. და აღუდგებიან, რომელთაც უარყვეს ცრუ საბუთებით, რათა უარყონ ამით ჭეშმარიტება. და აბუჩად აგდებენ ჩემს აიათებს და იმას, რითაც შეაგონებენ.

57 და ვინ არის იმაზე უსამართლო, ვისაც შეახსენეს თავისი ღმერთის აიათები, მაშინ ზურგი აქცია და დაივიწყა ის, რაც მისმა ხელებმა წაიმძღვარეს? უეჭველად, ჩვენ საბურველი დავადეთ მაგათ გულებს, რათა ვერ გაიგონ ის , და სიყრუე მათ ყურებში . და რომც მოუწოდო მათ სწორი გზისკენ, არასდროს დაადგებიან ამის შემდეგ ჭეშმარიტ გზას!

58 და ღმერთი შენი შემნდობია, წყალობით აღვსილი. რომ დაესაჯა ისინი იმისთვის, რაც მათ მოიხვეჭეს, უთუოდ დააჩქარებდა ამით მათ ტანჯვას, მაგრამ მათთვის დათქმულია დრო და ისინი ვერ ჰპოვებენ მის გარდა თავშესაფარს!

59 და აი, ის ქვეყნები, დავღუპეთ ჩვენ ეგენი, როცა უსამართლოდ მოიქცნენ და დავუდგინეთ ჩვენ ჟამი მათი აღსასრულისა!

60 და აკი, მუსამ უთხრა თავის ახალგაზრდა მეგობარს: „არ გავჩერდები, სანამ არ მივაღწევ ორი ზღვის შესართავს, თუნდ მრავალი წელი ვიმოგზაუროო!"

61 ამგვარად, როცა მიაღწიეს ორი ზღვის შესართავს, დაივიწყეს ორივემ თავიანთი თევზი, მაშინ იგი დაადგა თავის გზას ზღვაში და გაუჩინარდა.

62 ამგვარად, როცა კიდევ უფრო შორს წავიდნენ, უთხრა თავის ახალგაზრდა მეგობარს: „მოგვართვი სადილი, ვფიცავ, ამ მგზავრობით ძალიან დავიღალეთ!"

63 უთხრა: „დაინახე, როცა შევაფარეთ თავი კლდეს, მაშინ, უეჭველად, მე დამავიწყდა თევზი და იგი ჩემთვის არავის დაუვიწყებია, თუ არა ეშმაკს, რომ არ გამხსენებოდა. მან კი გააგრძელა თავისი გზა ზღვაში გასაოცრად."

64 მიუგო: „სწორედ ესაა, რასაც ვეძებდით!" და უკან გაჰყვნენ საკუთარ ნაფეხურებს.

65 ამგვარად შემოხვდათ მათ ერთი მსახური ჩვენს მსახურთაგანი, რომლისთვისაც ნაბოძები გვქონდა წყალობა ჩვენგან და შევასწავლეთ ჩვენ მას ჩვენეული ცოდნა.

66 უთხრა მას მუსამ: „შეიძლება გამოგყვე, რათა მასწავლო მე ის, რაც შენ გესწავლა ჭეშმარიტებასთან მისაღწევად?

67 მიუგო: „უეჭველად, შენ მოთმინება არ გეყოფა, რომ ჩემ გვერდით დარჩე!

68 და როგორ მოითმენ იმას, რასაც ცოდნით ვერ შეწვდები?"

69 მიუგო: „მე მიხილავ მომთმენს, თუ ალლაჰის ნება იქნება, და არ აღვუდგები შენს ბრძანებებს!"

70 უთხრა: „მაშინ, თუ გამომყვები, არაფერი მკითხო, სანამ მე თავად არ გამცნობ!"

71 ამგვარად გაუდგნენ ორივე გზას . როცა გემზე ავიდნენ, გახვრიტა იგი. უთხრა: „ნუთუ გახვრიტე იგი, რომ დაახრჩო ხალხი მისი? ვფიცავ, შენ დიდი ცოდვა ჩაიდინე!"

72 მიუგო: „განა არ მითქვამს, უეჭველად, შენ ვერ შეძლებ ჩემს გვერდით მოთმენას?"

73 უთხრა: „ნუ მისაყვედურებ იმის გამო, რაც დამავიწყდა და ნუ გამიძნელებ ჩემს საქმეს!"

74 ასე განაგრძეს გზა, სანამ არ შეხვდნენ ბიჭუნას და მაშინ მოკლა მან იგი. უთხრა: „ნუთუ მოკალი უდანაშაულო ადამიანი, რომელსაც არავინ მოუკლავს? ვფიცავ, შენ გასაკიცხი რამ ჩაიდინე!"

75 მიუგო: „განა არ მითქვამს, უეჭველად, შენ ვერ შეძლებ ჩემს გვერდით მოთმენას?“

76 უთხრა: „თუკი შეგეკითხე რამე ამის მერე, მაშინ აღარ განაგრძო ჩემთან მეგობრობა. შენი საქციელი უკვე გამართლებულია!“

77 განაგრძეს გზა, სანამ არ მივიდნენ სოფლის მოსახლეობასთან. და მათგან საჭმელი მოითხოვეს. მაგრამ მათ თავი შეიკავეს, რომ გამასპინძლებოდნენ ამ ორს. მათ დაინახეს კედელი, რომელიც სადაცაა ჩამოინგრეოდა და მან ის გაამაგრა. მუსამ უთხრა: „რომ მოგენდომებინა, ამისათვის გასამრჯელოს მიიღებდი.“

78 მიუგო: „ესაა განშორება ჩემსა და შენს შორის, მაგრამ განგიმარტავ იმას, რისი მოთმენაც ვერ შეძელი:

79 რაც შეეხება გემს, ის ღატაკებს ეკუთვნოდათ, რომლებიც ზღვაში მუშაობდნენ. მისი დეფექტიანობა ვინებე, ვინაიდან, მათ უკან იყო მეფე, რომელიც ყველა გემს ძალითართმევდა.

80 მაგრამ რაც შეეხება ბიჭუნას, მისი მშობლები მორწმუნენი იყვნენ, ამიტომაც ვშიშობდით, რომ არ ჩაეთრია ისინი უსამართლობასა და ურწმუნოებაში.

81 ამგვარად ვინებეთ ჩვენ, რომ თავიანთ ღმერთს იგი ჩაენაცვლებინა მასზე უკეთესით, წმინდათი და ლმობიერით!

82 ხოლო რაც შეეხება კედელს, ქალაქში იყო ორი ობოლი ბიჭი. მის ქვეშ იყო განძი მათთვის. მათი მამა მართალი კაცი იყო და შენმა უფალმა ინება, რომ მათ სრულწლოვანებამდე მიეღწიათ, მერე კი ამოეღოთ თავიანთი განძი, წყალობად შენი ღმერთისა. მე არ მოვქცეულვარ ჩემი გადაწყვეტილების თანახმად. აი, ახსნა იმისა, რისი მოთმენაც შენ ვერ შეძელი.“

83 და ისინი გეკითხებიან შენ ზულ-ყერნეინის შესახებ. უპასუხე: „მე მოგიყვები თქვენ ამბავს მის შესახებ.“

84 უეჭველად, ჩვენ განვამტკიცეთ იგი დედამიწაზე და ვუბოძეთ მას ყველაფერი საბაბად .

85 ამგვარად გზას გაუდგა იგი .

86 როცა მიაღწია იმ ადგილს, სადაც მზე ჩადის, შენიშნა, რომ ის ჩადის ამღვრეულ წყაროსთვალში. მის ახლოს ნახა ხალხი . ვუთხარით ჩვენ: „ჰეი, ზულ-ყერნეინ! შენ მათ ან დასჯი, ან სიკეთეს უქმნი!“

87 თქვა: ვინც უსამართლოდ იქცევა, დავსჯით, მერე დაბრუნებულ იქნება თავის უფალთან და იგი დასჯის მას საშინელი სასჯელით.

88 ხოლო ვინც ირწმუნა და სიკეთე ჰქმნა, მაშინ მისთვისაა საუკეთესო საზღაური და მას ჩვენს ბრძანებებში დავუდგენთ სიოლეს!

89 მერე გზას გაუდგა იგი .

90 როცა მივიდა იმ ადგილამდე, საიდანაც მზე ამოდის, დაინახა, რომ ის ამოდის ხალხის თავზე , რომელთათვის ჩვენ არ დაგვიდგენია მისგან დასაცავი არანაირი საფარი.

91 აი, ასე! ჩვენ გარემოვიცავით ცოდნით ყოველივე იგი, რაც მის თავს ხდებოდა.

92 მერე გზას გაუდგა იგი.

93 როცა მიაღწია ორ მთას შორის , დაინახა ხალხი, რომელსაც თითქმის არ ესმოდა ნათქვამი .

94 უთხრეს: „ჰეი, ზულ-ყერნეინ! იეჯუჯი და მეჯუჯი ავრცელებენ ქვეყანაზე სიავეს. იქნებ შეგვეგროვებინა შენთვის გადასახადი, რათა აღმართო ზღუდე ჩვენსა და მათ შორის?"

95 უთხრა: „რითაც ჩემმა უფალმა განმამტკიცა, უფრო უკეთესია ჩემთვის თქვენ მოცემულ გადასახადზე. მაშ, ძალით შემეწიეთ და აღვმართავ თქვენსა და მათ შორის ზღუდეს!

96 მომიტანეთ რკინის ნაჭრები. „როცა მიაღწევს ორ მთას შორის სიმაღლეს, საბერვლით შეუბერეთ, სანამ გადაიქცეოდეს ცეცხლად!" მერე უთხრა: „მომიტანეთ გამდნარი სპილენძი ზემოდან უნდა გადავასხა."

97 ამგვარად ისინი ვერ შეძლებენ , რომ გადალახონ იგი და ვერ შეძლებენ მის გახვრეტას.

98 თქვა: „ესაა წყალობა ჩემი ღმერთისგან! მაგრამ როცა აღსრულდება ჩემი უფლის აღთქმა, ამას მიწასთან გაასწორებს, რამეთუ ჩემი ღმერთის აღთქმა ჭეშმარიტებაა!"

99 და ჩვენ მივატოვებთ იმ დღეს ერთმანეთში არეულთ. და როცა ჩაიბერება საყვირში, მაშინ ყველას ერთად შევკრებთ ჩვენ!

100 და იმ დღეს აშკარად მივუახლოვეთ ჯოჯოხეთი ურწმუნოებს,

101 რომელთა თვალები ჩემი გახსენებისგან ფარდაჩამოფარებული იყო. და არც მოსმენა შეეძლოთ მათ!

102 ნუთუ ფიქრობენ, რომელთაც უარყვეს, რომ დაიდგენენ ჩემს მსახურთ ჩემს მაგივრად მფარველებად? უეჭველად, ჩვენ გავამზადეთ ჯოჯოხეთი ურწმუნოთათვის განსასვენებლად!

103 უთხარი: „ხომ არ გამცნოთ ვინ არის ყველაზე ხელმოცარული საქმის მხრივ?"

104 რომელნიც თავიანთი საქმეებით გადასცდნენ ჭეშმარიტ გზას ამქვეყნიურ ცხოვრებაში, და თვლიან, რომ კეთილ საქმეს სჩადიან.

105 სწორედ ეგენი არიან, რომელთაც უარყვეს თავიანთი ღმერთის აიათები და შეხვედრა მასთან. მაშ, ფუჭად იქმნება მათი საქმენი. უეჭველად, მათთვის აღდგომის დღეს სასწორს არ გავშლით!

106 აი ასე, მათი საზღაური ჯოჯოხეთია იმისთვის, რომ უარყვეს და დასცინოდნენ ჩემს აიათებს და ჩემს შუამავალთ!

107 უეჭველად, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, მათთვისაა ფირდევსის სამოთხე სამკვიდროდ!

108 იქ დარჩებიან მარად, არ ისურვებენ მისგან განცალკევებას!

109 უთხარი: „რომ გარდაიქცეს ზღვები მელნად ჩემი უფლის სიტყვებისთვის, უთუოდ, დაიშრიტებოდა ზღვები, ვიდრე ჩემი უფლის სიტყვები გათავდება, რომც დავუმატოთ ამდენივე წასაშველებლად!"

110 უთხარი: „მე მხოლოდ ადამიანი ვარ თქვენსავით. მე ზეშთამეგონა, რომ ღმერთი თქვენი ერთადერთი ღმერთია. მაშ, ვინც სასოებს თავის უფალთან შეხვედრას , მაშინ მართალი საქმე აკეთოს და ნუ დაუდგენს ზიარად თაყვანისცემაში თავის ღმერთს ნურავის!"

სურა 19

„მარიამ"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. ყაფ. ჰა. ია. ღაინ. სად.

2. (ეს) შენი ღმერთის წყალობით თავისი მსახურის ზაქარიას გახსენებაა.

3. აკი, მან შეევედრა თავის ღმერთს ღაღადით საიდუმლოდ .

4. თქვა: „ღმერთო ჩემო! უეჭველად, ძვლები გამომეფიტა და თავი გამიჭაღარავდა; და არ ვყოფილვარ შენდამი აღვლენილი ვედრებისას უბედური.

5. და უეჭველად, მე მეშინია ჩემს შემდეგ მომავალი ახლობლების, რამეთუ ჩემი ცოლი უნაყოფო შეიქმნა; მაშ, მე შვილი მაჩუქე!

6. მემკვიდრე იყოს ჩემი და მემკვიდრე იაღყუბის მოდგმის, ჰქმენ იგი, ღმერთო ჩემო, კმაყოფილად!"

7. „ჰეი, ზაქარია, უეჭველად, ჩვენ გახარებთ ძეს, რომლის სახელიცაა იაჰია. მის უწინარეს ეს სახელი არავის უტარებია!"

8. თქვა: „ღმერთო ჩემო, როგორ შეიძლება შემეძინოს მე ძე, როცა ჩემი ცოლი უკვე უნაყოფოა და მე უკიდურესად მხცოვანი ?

9. უთხრა: „სწორედ ასე ბრძანა შენმა ღმერთმა: „იგი ჩემთვის იოლია! თავდაპირველადაც ხომ მე გაგაჩინე, როცა არაფერი იყავი?"

10. უპასუხა: „ღმერთო ჩემო! დამიდგინე მე ნიშანი!" უთხრა: „შენი ნიშანი ის იქნება, რომ არ დაელაპარაკო ხალხს სამი ღამის განმავლობაში , სრულიად ჯანმრთელმა!"

11. ამის შემდეგ გამოვიდა მიჰრაბიდან თავის ხალხთან და მათ ანიშნა: „რომ ელოცათ დილით და საღამოს!"

12. „ჰეი, იაჰია, აიღე წიგნი მტკიცედ!" ჯერ კიდევ ბავშვს , ჩვენ მივჰმადლეთ სიბრძნე

13 ჩვენგან, გულმოწყალება და სისპეტაკე. და იყო იგი ღვთისმოშიში,

14 კეთილი მშობლებისადმი, და არა ულმობელი, ურჩი!

15. და მშვიდობა მას დღეს, როცა დაიბადა და დღეს, როცა მოკვდა და დღეს როცა ცოცხალი აღდგება!

16 და მოიხსენიე წიგნში მარიამი . როცა განერიდა იგი თავის ოჯახს აღმოსავლეთისკენ,

17 შემდეგ დაიდგინა მათგან გამყოფი ფარდა. მაშინ ჩვენ წარვგზავნეთ მასთან ჩვენი სული , რომელიც მის წინაშე სრულყოფილი კაცის იერით წარსდგა.

18 უთხრა : „უეჭველად, მე მივეკედლები მოწყალეს შენგან, თუკი ღვთისმოშიში ხარ შენ ".

19 მიუგო: „მე მხოლოდ შუამავალი ვარ შენი ღმერთისგან, რომ გაჩუქო შვილი სპეტაკი ".

20 უთხრა: „როგორ მეყოლება ძე, როცა მე კაცი არ შემხებია და არ ვყოფილვარ მე მსუბუქი ყოფაქცევის ქალი?"

21 მიუგო : სწორედ ასე ბრძანა შენმა ღმერთმა: „ეს ჩემთვის იოლია, რომ დავადგინოთ იგი სასწაულად ხალხთათვის და წყალობად ჩვენგან . ეს საქმე გადაწყვეტილია!"

22 ამგვარად დაფეხმძიმდა იგი მასზე, შემდეგ შორისკენ გაემართა ნაყოფთან ერთად.

23 შემდეგ მშობიარობის ტკივილმა ხურმის ხესთან მიიყვანა. თქვა: „ო, ნეტავ მომკვდარიყავი უწინ ამისა და სამარადჟამოდ დავიწყებული ვყოფილიყავი!"

24 მაშინ მოესმა მას ხმა წიაღიდან : არ დამწუხრდე, უკვე შენმა უფალმა შენს ფეხებს ქვეშ ნაკადული დაადგინა .

25 შეარხიე შენსკენ ხურმის შტო, რომ ჩამოცვივდეს შენთან მწიფე ნაყოფი;

26 ჭამე და სვი და გილოცავთ! მაგრამ თუ დაინახავ ვინმე სულიერს,მაშინ უთხარი : „უეჭველად, მე აღვუთქვი მოწყალეს მარხვა , ამიტომაც დღეს არც ერთ ადამის შვილს არ დაველაპარაკებიო ".

27 ბავშვით ხელში თავის ხალხთან დაბრუნდა. უთხრეს: „ჰეი მარიამ, ძალიან ცუდი საქმე ჩაიდინე !

28 დაო ჰარუნის, არ იყო მამაშენი ცუდი კაცი, და არც დედაშენი იყო მსუბუქი ყოფაქცევის ქალი!"

29 მიუთითა მისკენ . უთხრეს: „როგორ ველაპარაკოთ მას ჩვენ, როცა იგი ჩვილია, აკვანში მწოლიარე?"

30 მიუგო :„უეჭველად, მე ალლაჰის მსახური ვარ. მე მიბოძა წიგნი და მე დამადგინა შუამავლად.

31 და მე დამადგინა დალოცვილი, სადაც არ უნდა ვიყო; და მე სიცოცხლის ბოლომდე ლოცვა და ზექათი დამავალა!

32 და თავაზიანი ჩემი მშობელი დედისადმი, არ დავუდგენივარ ულმობელ მოძალადედ!

33 მშვიდობა იმ დღეს, როცა მე დავიბადე, იმ დღეს, როცა მოვკვდები და იმ დღესაც, როცა აღვდგები ცოცხალი!"

34 სწორედ ამ ჭეშმარიტი სიტყვის მიხედვით, ღისა მარიამის შვილია, რომელშიც ეჭვი ეპარებათ მათ.

35 შეუძლებელია, რომ ალლაჰმა დაიდგინოს შვილი. დიდება მას! როცა იგი გადაწყვეტს რაიმე საქმეს, საკმარისია მხოლოდ უთხრას მას: „იქმენ!" და ისიც იქმნება.

36 და უეჭველად, ალლაჰი ჩემი ღმერთიცაა და თქვენიც! მაშ, თაყვანი ეცით მას, ეს ჭეშმარიტი გზაა!

37 ამის შემდეგ ჯგუფები ერთმანეთში უთანხმოებას მიეცნენ . იმ დიად დღეს , როცა გაცხადდება ყველაფერი, ვაი მათ მდგომარეობას, რომელთაც უარყვეს!...

38 როცა მოვა ის დღე ჩვენთან, (ჭეშმარიტებას) რა კარგად გაიგონებენ და რა კარგად დაინახავენ! მაგრამ დღეს უსამართლონი აშკარა ცდომილებაში იმყოფებიან!

39 და შეაგონე ისინი სინანულის დღით , როცა საქმე გადაწყვეტილია , მაგრამ ისინი უგულისყურონი არიან და არ ირწმუნებენ!

40 უეჭველად, ჩვენ დავიმკვიდრებთ მიწას და მათ, ვინც მასზეა, ჩვენთან იქნებიან დაბრუნებულნი!

41 და გაიხსენე წიგნში იბრაჰიმი: უეჭველად, იგი მართალი და ერთ-ერთი შუამავალი იყო!

42 აკი, უთხრა თავის მამას: „ჰეი, მამაჩემო! რატომ ეთაყვანები იმას, რაც ვერ ისმენს, ვერ ხედავს და არანაირი სიკეთის მოტანა არ შეუძლია შენთვის?

43 ჰოი მამაჩემო, უეჭველად, მე მებოძა ცოდნისგან, რომელიც არ მოსულა შენთან; მაშ, მომყევი მე, დაგადგენ სწორ გზაზე!

44 ჰეი, მამაჩემო, არ ეთაყვანო ეშმაკს! უეჭველად, ეშმაკი მოწყალის მიმართ ურჩია!

45 ჰეი, მამაჩემო, უეჭველად, მე მეშინია, რომ სასჯელი გელის მოწყალისგან , ამრიგად შეიქმნები ეშმაკის მეგობარი !"

46 უპასუხა: „ჰეი, იბრაჰიმ, ნუთუ შენ პატივს არ სცემ ჩემს ღმერთებს? თუკი შენ თავს არ მიანებებ ამას, დიახაც, რომ ჩაგქოლავ. გამეცალე დიდი დროით !"

47 მიუგო: „მშვიდობა შენდა! ჩემს ღმერთს შენთვის პატიებას ვთხოვ, უეჭველად, იგი მოწყალეა ჩემს მიმართ!

48 და მე გაგეცლები თქვენ და იმათ, რასაც ეთაყვანებით ალლაჰის მაგივრად. და მე შევევედრები ჩემს ღმერთს. ჩემი ღმერთისადმი მსახურებაში უბედური არ ვიქნები ჩემი ვედრებით!"

49 როდესაც იგი გაეცალა მათ და იმას, რასაც ისინი ეთაყვანებოდნენ ალლაჰის მაგივრად, ჩვენ მას ვუბოძეთ ისჰაყი და იაღყუბი და ჩვენ დავადგინეთ ორთავე შუამავლებად.

50 და ვაჩუქეთ მათ ჩვენი წყალობისგან და ჩვენ დავადგინეთ მათთვის უზენაესი ენა, როგორც ჭეშმარიტების ენად!

51 და ახსენე წიგნში მუსა: უეჭველად, იგი გამორჩეული ადამიანი იყო. ის ერთ-ერთი შუამავალი, ერთ-ერთი მაცნე იყო!

52 და ჩვენ დავუძახეთ მას ტურის მარჯვენა მხრიდან და დავიახლოვეთ იგი საიდუმლო საუბრისთვის.

53 და ჩვენ ვაჩუქეთ მას, ჩვენი წყალობიდან ძმა თვისი ჰარუნი შუამავლად.

54 და ახსენე წიგნში ისმაილი: უეჭველად, იგი აღთქმის ერთგული, შუამავალი და მაცნე იყო!

55 და იგი უბრძანებდა თავის ხალხს ლოცვასა და ზექათს, და მან მიაღწია თავის ღმერთთან კმაკოფილებას.

56 და ახსენე წიგნში იდრისი : უეჭველად, იგი იყო ჭეშმარიტი შუამავალი!

57 და აღვამაღლეთ ჩვენ იგი მაღალ ადგილზე!

58 აი, ისინი, რომლებზედაც ალლაჰმა ჯილდო მოიღო შუამავალთაგან, ადამის შთამომავალთაგან , და რომელნიც აიყვანა ნუჰთან ერთად და იბრაჰიმის და ისრაილის შთამომავალთაგან და იმათგან, ვინც ჩვენ დავადგინეთ ჭეშმარიტ გზაზე და ვინც ჩვენ ვჰყავით რჩეულნი. მათ როცა ეკითხებათ მოწყალის აიათები, ტირილით სეჯდეს აღასრულებენ!

59 მათ შემდეგ მოვიდნენ შემდგომნი შთამომავალნი, რომლებმაც მიატოვეს ლოცვა და მიეცნენ ვნებებს. სულ მალე გადაეყრებიან ღეიას ,

60 გარდა ვინც მოინანია, ირწმუნა და ჰქმნა სიკეთე. მაშინ ისინი შევლენ სამოთხეში და მათ არანაირი უსამართლობა არ შეეხებათ!

61 ედემის ბაღები, რომელიც აღუთქვა მოწყალემ თავის მსახურთ უხილავად, უეჭველად, მისი აღთქმა აღსრულდება!

62 იქ ფუჭსიტყვაობას არ გაიგონებენ, მხოლოდ : „მშვიდობა" ! და მათთვისაა იქ სარჩო დილას და საღამოს!

63 აი, ეს სამოთხე, რომელსაც ჩვენს მსახურთაგან დავუმკვიდრებთ იმას, ვინც იყო ღვთისმოშიში!

64 ჩვენ მხოლოდ შენი ღმერთის ბრძანებით გარდმოვევლინებით. მას ეკუთვნის, ის რაც ჩვენ წინაა , რაც ჩვენ უკანაა და ისიც, რაც ამათ შორისაა . შენი ღმერთი გულმავიწყი არ არის!

65 იგი ღმერთია ცათა და ქვეყნის და რაც ამათ შორისაა. მაშ, თაყვანი ეცი მას და იყავი მომთმენი მის თაყვანისცემაში! განა იცი ვინმე მისი თანამოსახელე?

66 და ამბობს ადამიანი: „ნუთუ მე სიკვდილის შემდეგ ცოცხალი უნდა აღვდგე?"

67 ნუთუ არ ფიქრობს ადამიანი, უეჭველად, ჩვენ გავაჩინეთ იგი წინათ, როცა არაფერი იყო?

68 შენ ღმერთს ვფიცავ, უთუოდ შევკრებთ მათ და ეშმაკებს, მერე მოვაცდევინებთ მათ ჯოჯოხეთის გარშემო დაჩოქილთ!

69 შემდეგ უთუოდ ყველა ჯგუფიდან გამოვარჩევთ იმათ, რომელნიც მოწყალის წინაშე ყველაზე ურჩნი იყვნენ.

70 მერე, დიახაც, რომ ჩვენ უკეთ ვუწყით, რომელნიც ღირსი არიან დაწვის!

71 თქვენგან ჯოჯოხეთთან გაუვლელი არავინ დარჩება. შენი ღმერთის მიერ ეს კატეგორიულად გადაწყვეტილია.

72 მერე ჩვენ გადავარჩენთ ღვთისმოშიშებს, ხოლო უსამართლოებს მუხლებზე დაჩოქილს დავტოვებთ იქ!

73 და როცა ეკითხებოდათ მათ ჩვენი ცხადი აიათები, რომელთაც უარყვეს, მათ კითხეს მორწმუნეებს: „ჩვენ ორ ჯგუფს შორის რომელს აქვს უკეთესი მდგომარეობა და რომლისაა უკეთესი შემადგენლობა?"

74 და ჩვენ რამდენი თაობა გავანადგურეთ მათზე უწინ, რომლებიც შემადგენლობითაც და იერითაც ბევრად უკეთესნი იყვნენ!

75 უთხარი მათ, რომელნიც არიან ცდომილებაში: „მწყალობელმა რომც გადაუწიოთ ცოტა დრო, ამით რა შეიცვლება მათთვის?" უეჭველად, როცა აღსასრული დადგება და ისინი მათდა აღთქმულ სასჯელს ან წარღვნას იხილავენ, სწორედ მაშინ შეიტყობენ, რომლისაა ცუდი ადგილი და რომლის ლაშქარია სუსტი!

76 და მიუმატებს ალლაჰი ჭეშმარიტებას, რომელთაც ჭეშმარიტებას დაადგნენ, მუდმივი კეთილი საქმეები უკეთესია შენი ღმერთის წინაშე მადლით და უკეთესი საზღაურით!

77 განა არ გინახავს, რომელმაც უარყო ჩვენი აიათები და თქვა: მე, უთუოდ, მომეცემა ქონება და შვილებიო?

78 განა ემცნო მას დაფარული თუ მოწყალისგან აღთქმა მიიღო?

79 არამც და არამც! ჩვენ ჩავიწერთ მის ნათქვამს და გავუხანგძლივებთ სასჯელს გაძლიერებულს!

80 ჩვენ მისგან ვიმემკვიდრებთ , რასაც ამბობს და იგი მოვა ჩვენ წინაშე მარტოსული!

81 და დაიდგინეს ალლაჰის გარდა ღვთაებები , რათა ყოფილიყვნენ ეგენი სახელოვანი.

82 არამც და არამც! უარყოფენ ისინი მათ თაყვანისცემას და შეიქმნებიან მათ მოწინააღმდეგეებად .

83 განა არ გინახავს, როგორ წარვგზავნეთ ეშმაკები ურწმუნოთა ზედა, მათ წასაქეზებლად, ასაღელვებლად?

84 ამიტომაც ნუ იჩქარებ მათ წინააღმდეგ . ჩვენ მხოლოდ მათთვის ვითვლით რიცხვს .

85 იმ დღეს შევკრებთ ღვთისმოშიშებს მოწყალის წინაშე პატივისცემით!

86 და გავრეკავთ ცოდვილებს ჯოჯოხეთისკენ, როგორც მოწყურებულ ნახირს წყლის დასალევად!

87 ისინი ვერ ჰპოვებენ შუამდგომლობას, გარდა მათი, ვინაც აიღო მოწყალის წინაშე აღთქმა!

88 და თქვეს : „მოწყალემ შვილი დაიდგინაო“.

89 ვფიცავ, საშინელი სიბილწე თქვით თქვენ!

90 ლამისაა ცანი გაიპონ ამისგან, მიწა დასკდეს და მთები ჩამოიშალოს

91 იმის გამო, რომ მიაწერეს მოწყალეს ძე!

92 და არ შეშვენის მოწყალეს, რომ დაიდგინოს შვილი!

93 რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა, მოწყალის წინაშე ყველა წარსდგება, როგორც მსახური.

94 ვფიცავ, მან ყველა ცოდნით გარემოიცვა და თითო-თითოდ დათვალა !

95 და ყოველი მათგანი წარსდგება მის წინაშე აღდგომის დღეს მარტოდმარტო !

96 უეჭველად, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს კეთილი საქმე, დააჯილდოებს მოწყალე მათ სიყვარულით!

97 ჩვენ გავაიოლეთ იგი (ყურანი) შენი ენით , რათა ახარო მისით მორწმუნენი და შეაგონო ურჩნი!

98 და ჩვენ რამდენი თაობა გავანადგურეთ მათზე უწინ? განა გიგრძვნია ან გაგიგონია მათგან ჩქამი?

სურა 20

„ტაჰა“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 ტა. ჰა.

2 არ გარდმოგვივლენია შენზე ყურანი იმისთვის, რომ სირთულეში ჩავარდე ,

3 არამედ მხოლოდ შეგონებად მათთვის, ვისაც ეშინია .

4 ზეგარდმოვლენილია იმისგან, ვინც გააჩინა მიწა და ცანი მაღალნი.

5 მოწყალე არშზე ამაღლდა!

6 მას ეკუთვნის ის, რაცაა ცათა შინა და მიწასა ზედა და ისიც, რაც მათ შორისაა, და ისიც, რაც ნიადაგს ქვეშაა!

7 და შენ სიტყვაც რომ განაცხადო, უეჭველად, იგი უწყის საიდუმლოსაც და დაფარულსაც!

8 არ არის ღვთაება, გარდა მისი – ალლაჰისა! მას ეკუთვნის ყველაზე მშვენიერი სახელები!

9 მოვიდა შენამდე მუსას ამბავი?

10 აკი, დაინახა ცეცხლი, მაშინ უთხრა თავის ოჯახს: „აქ დარჩით! უეჭველად, მე ცეცხლი შევამჩნიე. ეგების მე მოგიტანო თქვენ მისგან ნაკვერჩხალი ან ვპოვო ცეცხლზე მეკვლე ."

11 როცა მივიდა მასთან , ხმა გაისმა: „ჰეი, მუსა!

12 უეჭველად, მე ვარ შენი ღმერთი. მაშ, გაიხადე ფეხსაცმელები! უეჭველად, შენ იმყოფები ტუვას წმინდა ხეობაში.

13 და მე შენ აგირჩიე , ამიტომაც ყურად იღე ის, რაც ზეშთაგეგონება!

14 უეჭველად, მე ვარ ალლაჰი! არ არსებობს ღვთაება, გარდა ჩემი. მაშ, მხოლოდ მე მეცი თაყვანი და ლოცვად დადექი ჩემი გახსენებისათვის!

15 უეჭველად, წარღვნის საათი დადგება. ლამისაა თავს დავუმალო იგი, რამეთუ უნდა მიეგოს ყველა სულს საზღაური, რისკენაც ისწრაფოდა!

16 მაშ, უკუარგაქციოს მისგან , ვისაც არ სწამს მისი და აყოლილია ვნებებს, თორემ დაიღუპები!

17 რა გაქვს მარჯვენა ხელში, ჰეი მუსა?"

18 მიუგო: „იგი ჩემი კვერთხია. მას ვეყრდნობი და მისით ხის ფოთლებს ვბერტყავ ჩემი ცხვრებისთვის. სხვა გამოყენებასაც ვპოულობ მისთვის."

19 უთხრა : „ჰეი, მუსა! დააგდე ეგ!"

20 დააგდო იგი, უმალვე გარდაიქცა იგი სწრაფმოძრავ გველად.

21 უთხრა: „აიღე იგი, ნუ გეშინია, თავდაპირველ სახეს დავუბრუნებთ მას.

22 და ჩაიდე შენი ხელი უბეში, ამოვა იგი სპეტაკი თეთრი, კიდევ ერთ სასწაულად,

23 რათა გაჩვენოთ შენ უდიდეს ჩვენს სასწაულთაგან ერთ-ერთი!

24 წადი ფარაონთან, უეჭველად, იგი ზღვარს გადავიდა!

25 უთხრა: „ღმერთო ჩემო! გამიფართოვე გული ჩემი

26 და გამიადვილე მე საქმე ჩემი!

27 და მოხსენი დაბრკოლება ჩემი ენიდან,

28 რათა გაიგონ ჩემი ნათქვამი .

29 და მე დამიდგინე შემწე ჩემივე სახლეულიდან,

30 ძმა ჩემი ჰარუნი!

31 და გამიმაგრე მისით ზურგი

32 და თანამონაწილე გახადე იგი ჩემს საქმეში

33 იმისთვის, რომ მრავალჯერ გადიდოთ ქებით

34 და გაგიხსენოთ შენ მრავალჯერ!

35 უეჭველად, შენ გვხედავ ჩვენ!“

36 მიუგო: „ჰეი, მუსა! უკვე მოგეცა შენ, რაც ითხოვე!

37 და ვფიცავ, უწინაც მოვავლინეთ შენდა წყალობა!

38 აკი, შთავაგონეთ დედაშენს , რაც იყო შთასაგონებელი :

39 „რომ ჩასვი იგი ზანდუკში, შემდეგ ჩაუშვი მდინარეში , ამგვარად, იგი გამოიტანოს მდინარემ ნაპირზე. აიყვანს მას ჩემი მტერი და მისი მტერი.“ და გადმოვასხი მე შენდა სიყვარული ჩემგან, რათა აღზრდილიყავი ჩემი მფარველობის ქვეშ!

40 აკი მივიდა და შენი , მაშინ უთხრა: „ხომ არ მიმესწავლებინა თქვენთვის ის, ვინც იზრუნებს მასზეო?“ ამგვარად ჩვენ დაგაბრუნეთ დედაშენთან, რათა გაეხარა მის თვალს და არ ედარდა. შენ მოკალი კაცი და გიხსენით მწუხარებისგან და გამოგცადეთ მძიმე განსაცდელით. ჰეი,მუსა! მრავალი წელი დაჰყავი მედიენის ხალხს შორის და ახლა მოხვედი დადგენილ დროს.

41 და გამოგარჩიე შენ ჩემთვის !

42 წადით შენ და შენი ძმა ჩემი სასწაულებით და ნუ იქნებით უძლურნი ჩემს გახსენებაში !

43 ორივე მიდით ფარაონთან, უეჭველად, იგი ზღვარს გადავიდა!

44 ასე რომ, უთხარით მას რბილი სიტყვა, ეგების შეიგნოს ან შეშინდეს!“

45 თქვეს : „ღმერთო ჩვენო! უეჭველად, ჩვენ გვეშინია, რომ შემოგვიტიოს ან გადავიდეს ზღვარს!“

46 მიუგო: „ნუ შეგეშინდებათ! უეჭველად, მე თქვენთან ერთად ვარ . მე მესმის და ვხედავ .

47 მაშ, მიდით მასთან და ასე უთხარით: „უეჭველად, ჩვენ შენი ღმერთის შუამავალნი ვართ. გამოუშვი ჩვენთან ერთად ისრაილის ძენი და ნუ დასჯი მათ! მოვედით ჩვენ შენთან სასწაულით შენი ღმერთისგან. და მშვიდობაა მისთვის, ვინც ადგას ჭეშმარიტ გზას!

48 უეჭველად, ჩვენ ზეშთაგვეგონა, რომ სასჯელი ეწევა იმას, ვინც სიცრუედ შერაცხა და პირი იბრუნა!"

49 უთხრა : „ვინ არის თქვენი ღმერთი, ჰეი მუსა?"

50 მიუგო : „ჩვენი ღმერთი იგია, რომელმაც ყოველივეს სახე მიანიჭა, მერე კი სწორ გზაზე დაადგინა!"

51 უთხრა : „მაშინ რა მოელით უწინდელ თაობებს? "

52 მიუგო: „ამის ცოდნა წიგნშია ჩემს ღმერთთან. ჩემი ღმერთი არც შეცდება და არც დაავიწყდება!

53 (იგია) რომელმაც დაადგინა თქვენთვის დედამიწა სარეცლად და გახსნა თქვენთვის იქ გზები და გარდმოავლინა ზეციდან წყალი ". რომლითაც განსხვავებული სახის მცენარეებიდან აღმოვაცენეთ წყვილებად.

54 ჭამეთ და აბალახეთ თქვენი საქონელი. უეჭველად, ამაში გონიერთათვის სასწაულებია!

55 მისგან გაგაჩინეთ თქვენ, და მასშივე დაგაბრუნებთ და მისგან გამოგიყვანთ კიდევ ერთხელ!

56 და ვფიცავ, რომ ჩვენ ვახილვინეთ მას ჩვენი ყველა სასწაული მისგან , მაგრამ ცრუდ შერაცხა და გაჯიუტდა!

57 უთხრა : „ჰეი მუსა, ნუთუ იმისთვის მოხვედი ჩვენთან, რათა შენი ჯადოქრობით გაგვაძევო ჩვენ ჩვენსავე მიწიდან ?!

58 მაშ, ჩვენც, უთუოდ, გაჩვენებთ შენ ასეთივე ჯადოქრობას. ახლა დათქვი დრო ჩვენსა და შენს შორის, შესაფერის ადგილას, რომ არ გადავთქვათ იგი ჩვენ და არც შენ!"

59 მიუგო: „თქვენი დრო იყოს ზინათის დღე, რათა შეიყაროს ხალხი დილით."

60 ფარაონმა გაბრუნდა და წავიდა, მერე შეკრიბა თავისი ჯადოქრები და მოვიდა .

61 უთხრა მათ მუსამ: „ვაი, თქვენ! ნუ შეთხზავთ ალლაჰზე სიცრუეს, თორემ შეგმუსრავს სასჯელით. ხელი მოეცრება იმას, ვინც სიცრუეს თხზავს!"

62 იმათ ერთმანეთში თათბირი დაიწყეს თავიანთი საქმის თაობაზე და ეს საუბარი საიდუმლოდ შეინახეს.

63 თქვეს: „ეს ორი, დიახაც, ჯადოქარია. სურთ, რომ გაგაძევოთ თქვენ თქვენივე მიწიდან თავიანთი ჯადოქრობით და მოგიშალონ გზანი თქვენი უზენაესი.

64 გააერთიანეთ თქვენი მზაკვრობა, მერე მწკრივად გამოდით. ის გახდება წარმატებული დღეს ვინც გაიმარჯვებს!"

65 უთხრეს: „ჰეი, მუსა! შენ ისვრი პირველი თუ ჩვენ ვისროლოთ?"

66 უთხრა: „არა, თქვენ ისროლეთო!" როცა მათი თოკები და მათი კვერთხები, თავიანთი ჯადოქრობიდან გამომდინარე, მოეჩვენა მას, როგორც მუცელზე ჩქარა მოსიარულე ,

67 მაშინ მუსამ თავისთავში შიში იგრძნო.

68 ვუთხარით ჩვენ: „ნუ გეშინია! უეჭველად, შენ ხარ გამარჯვებული!

69 და ისროლე, რაც მარჯვენაში გიჭირავს და ის გადაყლაპავს იმას, რაც მათ ჰქმნეს. მათი ნამოქმედარი მხოლოდ ჯადოქრის მზაკვრობაა. და ვერ იქნება ჯადოქარი წარმატებული, საიდანაც არ უნდა მოვიდეს!"

70 მაშინ ჯადოქრები მიწაზე გაერთხნენ სეჯდეთი , თქვეს: „ჩვენ ვიწამეთ ჰარუნისა და მუსას ღმერთიო!"

71 თქვა : „ნუთუ ირწმუნეთ მისი მანამ, ვიდრე მე ნებას მოგცემდი თქვენ? უეჭველად, იგი თქვენი უფროსია, რომელმაც შეგასწავლათ თქვენ ჯადოქრობა. მაშ, უთუოდ, მოგკვეთ ხელ-ფეხს სხვადასხვა მხრით და პალმის ხეზე გაგაკრავ. და ნამდვილად გაიგებთ ვისი სასჯელია უფრო მკაცრი და ხანგრძლივი!"

72 უთხრეს: „შეუძლებელია გამჯობინოთ შენ იმას, რომელმაც მოავლინა ცხადი მტკიცებებით და რომელმაც გაგვაჩინა ჩვენ. ასე, რომ შენ ჰქმენ რაც გენებოს, რამეთუ შენი მსჯავრი მხოლოდ ამქვეყნიურ ცხოვრებაზე ვრცელდება!

73 უეჭველად, ჩვენ ვირწმუნეთ ჩვენი ღმერთი, რათა მოგვიტევოს შეცდომები ჩვენი და ჯადოქრობა, რომელიც შენ გვაიძულე. ხოლო ალლაჰი საუკეთესოა და მარადიული !"

74 უეჭველად, ვინც წარსდგება თავისი ღმერთის წინაშე ცოდვილი , მისთვისაა ჯოჯოხეთი, რომელშიც არც მოკვდება და არც იცოცხლებს!

75 და ვინც წარსდგება მის წინაშე მორწმუნე, და ვისაც უქმნია სიკეთენი, აი, მათთვისაა უმაღლესი ხარისხები!

76 ედემის ბაღები, სადაც ძირს მდინარეები მოედინება. იქ დაჰყოფენ მარად. და აი ესაა საზღაური იმათი, ვინც განიწმინდა!

77 და ვფიცავ, რომ ჩვენ ზეშთავაგონეთ მუსას: „რომ ღამით გაუდექი გზას ჩემს მსახურებთან ერთად და ზღვაზე გაუდე მათ მშრალი გზა. და არ შეშინდე და არ შეძრწუნდე, ვაითუ მდევარი დამეწიოსო!"

78 ფარაონი თავისი ჯარით დაედევნა მათ, მაგრამ ზღვამ შთანთქა ერთიანად.

79 ფარაონმა აცდუნა თავისი ხალხი და არ დაადგინა სწორ გზაზე.

80 ჰეი, ისრაილის ძენო! ჩვენ გიხსენით თქვენი მტრებისგან და აღთქმა დაგიდეთ ტურის მარჯვენა ფორდობზე. ჩვენ აგრეთვე ზეგარდმოგივლინეთ მანანა და მწყერი.

81 მიირთვით ფაქიზთაგან , რაც ჩვენ სარჩოდ მოგმადლეთ, მაგრამ ნუ გადააჭარბებთ, თორემ მოგეწევათ ჩემი რისხვა. ხოლო ვისაც ჩემი რისხვა დაატყდება, უკვე დაღუპულია იგი !

82 და უეჭველად, მივუტევებ იმათ, ვინც მოინანია, ირწმუნა, ჰქმნა სიკეთე და მერე ჭეშმარიტ გზას დაადგა!

83 „ჰეი, მუსა! შენ რამ დაგაჩქარა შენი ხალხისგან ?"

84 მიუგო: „ისინი ჩემს ნაკვალევს ადგანან, ღმერთო ჩემო! მე ვიჩქარე შენსკენ, რომ იყო კმაყოფილი."

85 უთხრა : „უეჭველად, ჩვენ გამოვცადეთ შენი ხალხი შენს შემდეგ და სამირმა აცდუნა ისინი .

86 მაშინ მუსა დაბრუნდა თავის ხალხთან განრისხებული , დამწუხრებული და უთხრა: „ხალხო ჩემო! განა არ აღუთქვამს თქვენს ღმერთს საუკეთესო აღთქმა ? ამის მიუხედავად, ნუთუ აღთქმის ვადა ხანგძლივი გეჩვენათ ? ნუთუ მოგინდათ იწვნიოთ თქვენი ღმერთის რისხვა , ამიტომ გატეხეთ ჩემთან დადებული აღთქმა?"

87 მიუგეს: „არ დაგვირღვევია შენთვის მოცემული აღთქმა ჩვენი ნებით. მაგრამ იმ ხალხის დიდძალი სამშვენისებით დახუნძლული ვიყავით, ამიტომაც ჩავყარეთ ისინი ცეცხლში. მერე ასევე ჩაყარა სამირმაც."

88 ამგვარად გამოძერწა მათთვის ზღავანა ხბოს ქანდაკება, მაშინ უთხრეს : „ეს თქვენი ღვთაებაა და ღვთაება მუსასი, მაგრამ მას დაავიწყდა !"

89 ნუთუ ჯერ კიდევ ვერ ხედავენ, რომ პასუხსაც ვერ სცემდა იგი და არ შესწევდა უნარი მათთვის არც ზიანის მიყენების და არც სიკეთის მოტანის?

90 და ვფიცავ, უთხრა მათ ჰარუნმა მანამდე : „ხალხო ჩემო! თქვენ ამით მხოლოდ გამოიცადეთ. და უეჭველად, თქვენი ღმერთი მოწყალეა. მაშ, მე გამომყევით და დაემორჩილეთ ჩემს ბრძანებას!"

91 მიუგეს: „არ მოვიშლით მის თაყვანისცემას, სანამ მუსა არ დაბრუნდება ჩვენთან!"

92 უთხრა : „ჰეი, ჰარუნ! როცა ნახე, რომ გზას აცდენენ მათ, რამ შეგიშალა ხელი ?

93 რატომ მე არ მომყევი? ნუთუ აღუდექი ჩემს საქმეს?"

94 მიუგო: „ჰეი, დედაჩემის ძეო! ნუ მწვდები წვერში და თავზე . უეჭველად, მე შემეშინდა, რომ მეტყოდი: შენ განხეთქილება ჩამოაგდე ისრაილის ძეთა შორის და არ შეასრულე ჩემი სიტყვაო!"

95 ჰკითხა: „მაშ, შენ რაღა თქვი, ჰეი სამირ?"

96 მიუგო: „მე დავინახე ის, რასაც ესენი ვერ ხედავენ. მაშინ ავიღე ერთი მუჭა შუამავლის ნაკვალევიდან , მერე იგი ჩავყარე . აი, ასე დამიმშვენა ჩემმა სულმა."

97 უთხრა : „მაშ, გამეცალე! უეჭველად, შენ სიცოცხლის მანძილზე მხოლოდ ის გექნება სათქმელი : „არ მომეკაროთ!" და უეჭველად, შენთვისაა აღთქმა , რომელსაც ვერ გაექცევი. და გაიხედე შენი ღვთაებისკენ, რომელზეც მიჯაჭვული იყავი. უთუოდ, ჩვენ დავწვავთ მას. მერე უთუოდ მას ვაქცევთ ფერფლად და ზღვაში მოვისვრით !

98 თქვენი ღვთაება მხოლოდ ალლაჰია, რომლის გარდა სხვა ღვთაება არ არსებობს. მას ცოდნით ყველაფერი დაუფარავს!

99 აი, ასე მოგითხრობთ იმ ამბებთაგან, რომელნიც უწინ მოხდა. და შენ უკვე გიბოძეთ ჩვენგან წიგნი !

100 ვინც პირს იბრუნებს მისგან , მაშინ უეჭველად, იგი აღდგომის დღეს მძიმე ტვირთს იტვირთავს !

101 ისინი მარადიულად მის ქვეშ დარჩებიან , მათთვის რაოდენ ცუდი ტვირთია აღდგომის დღეს!

102 იმ დღეს ჩაიბერება საყვირში და იმავე დღეს შევკრებთ ცოდვილებს დაბრმავებულთ!

103 გადასჩურჩულებენ ერთმანეთს: „მხოლოდ ათიოდე დღე დავჰყავით !"

104 ჩვენ უკეთ ვუწყით რასაც ამბობენ. მათგან ყველაზე სამართლიანი მსწრაფველი იტყვის: „მხოლოდ ერთიოდე დღე დავჰყავით."

105 და გკითხავენ მთების შესახებ, უთხარი: ჩემი უფალი გააცამტვერებს მათ ერთი შებერვით.

106 და მოასწორებს ქვეყნიერებას იმგვარად

107 რომ ვეღარ იხილავთ ვერც მაღლობებს და ვერც ჩაღრმავებას

108 იმ დღეს გაჰყვებიან ისინი მხმობელს და თავს ვერ დაიძვრენენ ამისგან. და გაიკმინდება ხმები მოწყალის წინაშე, მაშინ ვეღარაფერს გაიგონებ, თუ არა ჩურჩულს!

109 იმ დღეს არ წაადგება შუამდგომლობა არავის, გარდა ვისაც ნებას დართავს მოწყალე და ვისი სიტყვითაც კმაყოფილი იქნება!

110 უწყის მათ მომავალს და მათ წარსულში არსებულს , მაგრამ ვერ ჩასწვდებიან ამას ცოდნით!

111 ყველა სახე დაიხრება უკვდავის, მარადისის წინაშე და წარწყმედილნი იქნებიან, ვინც უსამართლობის ტვირთი იტვირთა!

112 ხოლო ვინც იქმს სიკეთეებს და ამავე დროს მორწმუნეა, არც ტანჯვისგან შეშინდეს და არც გაღარიბებისგან!

113 და ამგვარად გარდმოვავლინეთ იგი ყურანი არაბულ ენაზე და ზედმიწევნით განვუმარტეთ მასში ჩვენი აღთქმულთაგანი, ეგების გონებისთვის მოეხმოთ ან გაფრთხილებულიყვნენ!

114 ჭეშმარიტი მეუფე უზენაესი ალლაჰია! ნუ იჩქარებ ყურანის კითხვას (აიათის), სანამ არ დასრულდება შენთვის მისი ზეშთაგონება და თქვი: „ღმერთო ჩემო! შემმატე ცოდნა!"

115 და ვფიცავ, მანამდე ვუბრძანეთ ადამს , მაგრამ დაივიწყა მან და ვერ ვჰპოვეთ იგი მტკიცე !

116 და აკი, ვუთხარით ანგელოზებს: „სეჯდე აღასრულეთ ადამისთვის!“ უმალვე სეჯდე აღასრულეს გარდა იბლისისა, მან უარი განაცხადა.

117 მაშინ ვუთხარით: „ჰეი, ადამ! უეჭველად, ეს მტერია შენი და შენი ცოლის. არ გაგაძეოთ სამოთხიდან, თორემ შეიქმნები უბედური!

118 უეჭველად, შენთვის იქ არ იქნება შიმშილი და არც სიშიშვლე!

119 და უეჭველად, შენ იქ არც წყურვილი შეგაწუხებს და არც მზის სიცხე!“

120 მაშინ ეშმაკმა ეჭვი ჩაუგდო მას, უთხრა: „ჰეი, ადამ! გინდა გაჩვენო ხე მარადისობისა და მეუფება მარადიული?“

121 ორივემ შეჭამა მისგან, მაშინ ცხადი იქმნა მათი სასირცხო ადგილები. დაიწყეს სამოთხის ფოთლების მიფარება სხეულზე. და ადამი ეურჩა თავის ღმერთს და გზა აებნა.

122 მერე გამორჩეული ჰქმნა იგი თავისმა ღმერთმა, შეუნდო და სწორ გზაზე დაადგინა!

123 უთხრა: „დაეშვით აქედან ყველამ , მტრებად მოქცეული ერთმანეთისთვის! ამის შემდეგ ჩემგან თქვენ უთუოდ ჭეშმარიტი გზა გებოძებათ . მაშინ ვინც მიყვება ჩემს ჭეშმარიტ გზას, იგი არ ჩავარდება ცდომილებაში და არ შეიქმნება უბედური !

124 ხოლო ვინც ჩემს შეხსენებას სახეს შეაქცევს, მაშინ უეჭველად, მისთვის ცხოვრებაა მტანჯველი და აღვადგენთ მას აღდგომის დღეს ბრმად.

125 ჰკითხავს: „ღმერთო ჩემო! რატომ აღმადგინე ბრმად, მე ხომ ადრე მხედველი ვიყავი?“

126 უპასუხებს: „აი, ასე! შენთან მოვიდა ჩვენი აიათები, მაგრამ შენ ისინი დაივიწყე. ამიტომაც დღეს თავად იქნები დავიწყებული!“

127 და აი ასე მივუზღავთ, ვინც ზღვარს გავიდა და არ ირწმუნა თავისი ღმერთის აიათები. ხოლო იმქვეყნიური სასჯელი უფრო მძიმეა და მუდმივია!

128 ნუთუ ჯერ არ დამდგარან სწორ გზაზე, მიუხედავად იმისა, მაგათ უწინ რამდენი თაობა გავანადგურეთ, რომელთა საცხოვრებლებზეც დადიან? უეჭველად, ამაში სასწაულებია გონიერთათვის!

129 და რომ არ ყოფილიყო სიტყვა შენი ღმერთისა მანამდე და განსაზღვრული დრო, უთუოდ გარდაუვალი იქნებოდა !

130 მაშ, მოითმინე რასაც ისინი ამბობენ და ქებით განადიდე შენი ღმერთი მზის ამოსვლამდე და მის ჩასვლამდე , და ღამის საათებში ადიდე იგი . ასევე დღის განმავლობაში , ეგების შენ კმაყოფილებას ეწიო !

131 თვალი არ გაგექცეს იმისკენ, რითაც ჩვენ ვასარგებლეთ ზოგი იმათგანი მიწიერი ცხოვრების შემკულობანით, რათა ამით გამოგვეცადა ისინი. ხოლო სარჩო შენი ღმერთისა უფრო უკეთესია და მარადიულია!

132 და უბრძანე შენს ოჯახს ლოცვა და იყავი მომთმენი მასზე. ჩვენ არ გთხოვთ სარჩოს, ჩვენ თავად გასაზრდოებთ შენ. ხოლო კეთილი აღსასრული ღვთისმოშიშებისთვისაა!

133 და თქვეს : „განა არ შეიძლებოდა მოეტანა ჩვენთვის სასწაული თავისი ღმერთისგან?" განა არ მისვლიათ წინა წიგნთაგანს ცხადი მტკიცება?

134 და რომ, უეჭველად, ჩვენ დაგვეღუპა ისინი სასჯელით მანამდე , უთუოდ იტყოდნენ : „ღმერთო ჩვენო! ნუთუ არ შეიძლებოდა მოგევლინა ჩვენდა შუამავალი, რომ გავყოლოდით შენს აიათებს , სანამ შევიქნებოდით დამცირებულნი და დაკნინებულნი ?"

135 უთხარი: „ყველა ელოდება. მაშ, თქვენც დაელოდეთ. სულ მალე გაიგებთ ვინ არის სწორი გზის მკვიდრი, ვინ ადგას ჭეშმარიტ გზას!"

სურა 21

„ენბია"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. მოუახლოვდა ადამიანებს ანგარიშსწორების დრო , ხოლო ისინი წინდაუხედავად პირს იბრუნებენ .

2. თავიანთი ღმერთიდან მათთან მოსულ ყველა ახალ დარიგებას, უთუოდ, ირონიით ისმენენ.

3. მათი გულები უგრძნობია, და მალულად ჩურჩულებენ, რომელთაც უსამართლობა ჰქნეს: „განა ეს ისეთივე ადამიანი არ არის, როგორიც თქვენ? ნუთუ თქვენ აჰყვებით ჯადოქრობას, რომელსაც თვალნათლივ ხედავთ?"

4. უთხრა: „ჩემი ღმერთი უწყის სიტყვას ცაში და მიწაზე. და იგი ყოვლისმსმენია, ყოვლისმცოდნეა!"

5. თქვეს: „არა, ეს აბურდულ-დაბურდული სიზმრებია! არა, იგი მან გამოიგონა! არა, იგი პოეტია! მაშ, მოგვიტანოს სასწაული იმისი მსგავსი, როგორითაც უწინ წარმოგზავნილები მოდიოდნენო!"

6. არც ერთმა დასახლებამ, რომელიც ჩვენ დავღუპეთ, არ ირწმუნა. განა ესენი ირწმუნებენ?

7. და არ წარმოგვიგზავნია შენამდე, გარდა ადამიანისა, რომელთაც ზეშთავაგონებდით. მაშ, თუკი არ იცით, ჰკითხეთ ცოდნის მფლობელთ!

8. და ჩვენ არ დაგვიდგენია ისინი სხეულად, რომელიც არ საჭიროებს კვებას და არ ყოფილან ისინი უკვდავნი.

9. მერე ჩვენ შევასრულეთ მათთვის მიცემული აღთქმა, ასე გადავარჩინეთ ისინი, ვინებეთ ვინც და დავღუპეთ თავგასულნი!

10. ვფიცავ, რომ ჩვენ ზეგარდმოვავლინეთ თქვენდა წიგნი, მასშია დიდება თქვენი. იმედია, გონს მოეგებით!

11. რამდენი დასახლება დავანგრიეთ, რომელშიც იყვნენ უსამართლონი და მათ მერე სხვები დავადგინეთ!

12. ამგვარად, როცა შეიგრძნობენ ჩვენს სასჯელს, მაშინ ეგენი გაიქცევიან მისგან!

13. არ გაიქცეთ და მიბრუნდით იქ, სადაც ნებადართული გქონდათ განცხრომით ცხოვრება, თქვენს სახლებში, რამეთუ თქვენ დაიკითხებით!

14. თქვეს: „ვაი, ჩვენ! უეჭველად, უსამართლონი ვიყავით!“

15. ისინი ასე გოდებდნენ, სანამ არ ვქმენით გამხმარ თივად!

16. და ჩვენ არ გაგვიჩენია ცა და მიწა და რაც მათ შორისაა გართობის მიზნით.

17. ჩვენ რომ გართობის დადგენა გვდომებოდა, უთუოდ, მას ჩვენი წიაღიდან დავიდგენდით. ამის გაკეთება რომ გვდომებოდა, ასე მოვიქცეოდით!

18. არა! ჩვენ ვადგამთ ჭეშმარიტებას სიცრუეზე ზედა, მაშინ მას გაანადგურებს. ნახავთ, რომ იგი აღარ არსებობს. და თქვენ სასჯელი იმისთვის, რასაც თხზავთ !

19. მას ეკუთვნის ყველაფერი, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. ხოლო ისინი, ვინც მის წინაშე არიან , არ თაკილობენ მის თაყვანისცემას და არც იღლებიან ამით!

20. ისინი ადიდებენ დღისითა და ღამით, შეუსვენებლად!

21. ნუთუ მათ დაიდგინეს ღვთაებები დედამიწიდან ? ისინი გააცოცხლებენ?

22. რომ ყოფილიყო ორივეში ალლაჰის გარდა სხვა ღვთაებები, უთუოდ ორივე აირევ-დაირეოდა . თუმცაღა არშის გამჩენი ალლაჰი დიადია იმაზე, რასაც მიაწერენ!

23. იგი არ არის პასუხისმგებელი იმისა, რასაც იქმს. ხოლო ისინი პასუხს აგებენ!

24. ნუთუ დაიდგინეს მის გარდა ღვთაებები? უთხარი: „მოიტანეთ თქვენი მტკიცებანი! ესაა შეხსენება მათთვის, ვინც ჩემთანაა და შეხსენება მათთვის, ვინც ჩემ უწინ იყო.“ თუმცა მათი უმრავლესობა არ უწყიან ჭეშმარიტებას და პირს იბრუნებენ!

25. და ჩვენ არ წარგვიგზავნია შენ უწინ არც ერთი შუამავალი, რომ არ ზეშთაგვეგონებინა მისთვის: ,,არ არსებობს ღვთაება, გარდა ჩემი. ამიტომაც მხოლოდ მე მეცით თაყვანი!“

26. და თქვეს: „მოწყალემ შვილი დაიდგინა !“ დიდება მას! არა, ისინი პატივდადებული მსახურნი არიან!

27. არ ასწრებენ მას სიტყვას და ისინი მისი ბრძანების თანახმად მოქმედებენ.

28. იგი უწყის, რაც მათ უწინარესაა და რაც მათ შემდგომაა. და ისინი ვერავის შუამდგომლობას შეძლებენ, თუ არა ვისითაც იგი კმაყოფილია, ხოლო ისინი მისი შიშით ძრწიან!

29. და ვინც მათგან იტყვის: „უეჭველად, მეც ღმერთი ვარ, მის გარდა“, სწორედ მაშინ დავსჯით მას ჯოჯოხეთით. სწორედ ასე ვუზღავთ უსამართლონს !

30. ნუთუ ვერ დაინახეს, რომელთაც უარყვეს , რომ ცანი და მიწა ერთიანი იყო, შემდეგ ჩვენ ერთმანეთისგან გავყავით , და გავაჩინეთ ყველა სულიერი წყლიდან. ნუთუ მაინც არ ირწმუნებენ?

31. და ჩვენ დავადგინეთ მიწაზე მტკიცე მთები, რათა არ შეარყიოს ისინი ; და რომ მათ გაეგნოთ ჭეშმარიტი გზა, მასზე დავადგინეთ ფართო უღელტეხილები!

32. და ჩვენ დავადგინეთ ზეცა დამცავ სახურავად, მაგრამ მათ მასში არსებულ სასწაულებს პირი აქციეს!

33. და იგია, რომელმაც გააჩინა ღამე და დღე, მზე და მთვარე; ყველა პლანეტა დაცურავს თავის ორბიტაზე!

34. და შენ უწინ არც ერთი კაცისთვის უკვდავება არ დაგვიდგენია ჩვენ . მაშ, შენ რომ მოკვდე, ისინი უკვდავები შეიქმნებიან?

35. ყველა სული იგემებს სიკვდილს . და ჩვენ გცდით თქვენ სიავითა და სიკეთით , თუ როგორ მოიქცევით . და ჩვენთან იქნებით მობრუნებულნი !

36. და როცა დაგინახავენ შენ, რომელთაც უარყვეს, მხოლოდ გაცინვის თემად გადგენენ , „განა ესაა, რომელიც თქვენს ღვთაებებს ახსენებს?" სწორედ ეგენი არიან მოწყალის წიგნის უარმყოფელნი!

37. გაჩენილია ადამიანი სულსწრაფი. სულ მალე გაჩვენებ თქვენ ჩემს აიათებს. ასე, რომ ნუ დააჩქარებთ!

38. და ამბობენ: „როდის აღსრულდება ეს დაპირება, თუკი თქვენ მართალს ამბობთ?"

39. რომ იცოდნენ, რომელთაც უარყვეს, ის ჟამი, როცა ვეღარ აიცილებენ ცეცხლს თავიანთი სახეებიდან და ვერც თავიანთი ზურგებიდან; და როცა აღარ ეყოლებათ შემწე!

40. უეჭველად, იგი მიეწევა მათ მოულოდნელად, ამგვარად ელდა დაეცემათ მათ. უკვე ისინი ვეღარ შეძლებენ მის არიდებას და არ მიეცემათ მათ გადავადება!

41. და ვფიცავ, შენამდეც გაცინვის საგანი გახდნენ შუამავალნი, მაგრამ მათ შემოერტყათ გარს იგი, რაზეც გასცინოდნენ!

42. უთხარი: „ვინ დაგიცავთ თქვენ დღისით და ღამით მოწყალისგან ?" მაგრამ ისინი პირს იბრუნებენ თავიანთი უფლის ხსენებისგან.

43. ნუთუ მათ ჰყავთ დამცავი ღვთაებები ჩვენს გარდა? არ ძალუძთ შეწევნა საკუთარი თავის და ვერც ეგენი ჰპოვებენ ჩვენგან შველას!

44. დიახ, ჩვენ გადავუვადეთ მათ და მათ მამებს იქამდე, სანამ იცოცხლეს. განა ჯერ კიდევ ვერ ხედავენ, როგორ მოვდივართ მიწაზე და როგორ ვაცლით მას კიდეებიდან ? მაშ, ეგენი არიან გამარჯვებული?

45. უთხარი: „მე თქვენ მხოლოდ ზეშთაგონებით შეგაგონებ ." მაგრამ ყრუნი ვერ გაიგონებენ ძახილს მაშინაც კი, როცა შეაგონებენ!

46. ხოლო თუ მათ შეეხებათ სიო შენი ღმერთის სასჯელისგან, უთუოდ იტყვიან: „ვაი ჩვენ! უეჭველად, ჩვენ ვიყავით უსამართლონი !“

47. და ჩვენ განვაწესებთ სამართლის სასწორებს აღდგომის დღეს, მაშინ არავინ არ დაიჩაგრება. და მდოგვის მარცვლის ოდენაც რომ იყოს, მას მოვიტანთ. და საკმარისი ვართ ჩვენ ანგარიშმსწორებლებად !

48. და ვფიცავ, ჩვენ ვუბოძეთ მუსას და ჰარუნს ფურყანი , სინათლედ და შეხსენებად ღვთისმოშიშთათვის,

49. რომელნიც უხილველად შიშობენ თავიანთი ღმერთისგან, და სწორედ ეგენი არიან მოშიშნი იმ საათისგან !

50. და ეს დალოცვილი შეხსენება ჩვენს მიერაა ზეგარდმოვლენილი. ნუთუ თქვენ ჯერ კიდევ უარმყოფელნი ხართ მისი?

51. და ვფიცავ, ჩვენ ვუბოძეთ იბრაჰიმს არასწორის გარჩევის უნარი მანამდე და ჩვენ მას ვუწყოდით !

52. აკი, უთხრა მან თავის მამას და თავის ხალხს: „რა არის ეს ქანდაკებები, რომელთაც თქვენ ეთაყვანებით?“

53. მიუგეს: „ჩვენ ვჰპოვეთ , მას ეთაყვანებოდნენ ჩვენი მამები “.

54. უთხრა : „ვფიცავ, თქვენც და თქვენი მამებიც ცხად გზააბნევაში ხართ!“

55. უთხრეს: „შენ ჭეშმარიტება მოგვიტანე, თუ ერთ-ერთი მასხარა ხარ?“

56. უთხრა : „არა! თქვენი ღმერთი ცათა და ქვეყნის ღმერთია, რომელმაც ისინი გააჩინა. და მეც მოწმეთაგანი ვარ ამ სიმართლისა!

57. და ვფიცავ ალლაჰს! უთუოდ ვუმზაკვრებ თქვენს კერპებს, როცა წახვალთ და შებრუნდებითო!“

58. მერე ისინი დაამსხვრია ნაწილ-ნაწილად, გარდა მათგან დიდისა , ეგების მათ მისთვის მიემართათ!

59. თქვეს: „ვინ მოექცა ასე ჩვენს ღვთაებებს? უეჭველად, იგი უსამართლოთაგანია!“

60. უთხრეს : ,,გავიგონეთ, ყმაწვილი, სახელად იბრაჰიმი აუგად იხსენიებდა მათ.“

61. თქვეს: „მაშ, მოიყვანეთ იგი ხალხის თვალწინ, ეგების მათ დაამოწმონ!“

62. უთხრეს : „ჰეი, იბრაჰიმ! განა შენ მოექეცი ასე ჩვენს ღვთაებებს?“

63. მიუგო: „არა, იქნებ ეს ჰქმნა მათგან უდიდესმა. მაშ, ჰკითხეთ მათ , თუკი შეძლებენ პასუხის გაცემას!“

64. მაშინ თავიანთ თავს მიუბრუნდნენ და თქვეს: ,,უეჭველად, თქვენ ხართ უსამართლონი!“

65. მერე თავისას დაუბრუნდნენ : ,,ვფიცავ, იცოდი შენ, რომ ამათ ლაპარაკი არ შეეძლოთ!“

66. უთხრა: „ნუთუ ჯერ კიდევ თაყვანს სცემთ სხვას, მაგიერ ალლაჰისა, რასაც თქვენთვის არც სარგებლის მოტანა შეუძლია და არც ზიანის მიყენება?

67. გრცხვენოდეთ თქვენ და რასაც თქვენ ეთაყვანებით, ალლაჰის გარდა! განა არ უნდა მოუხმოთ გონებას ?"

68. თქვეს: „დაწვით იგი და გამოექომაგეთ თქვენს ღვთაებებს, თუკი რაიმეს გამკეთებელნი ხართ თქვენ!"

69. ჩვენ ვთქვით: „ჰეი, ცეცხლო! იქმენ სიგრილედ და უვნებლად იბრაჰიმის მიმართ!"

70. და ისურვეს მისი ვნება, მაგრამ ჩვენ ისე მოვაწყეთ, რომ მათ ნახეს უდიდესი ზარალი!

71. და ჩვენ გადავარჩინეთ იგი და ლუტი და მივიყვანეთ მიწაზე, რომელიც ვქმენით დალოცვილად სამყაროთათვის!

72. და ჩვენ ვაჩუქეთ მას ისჰაყი და კიდევ იაღყუბი, და ვქმენით ისინი მართლებად!

73. ჩვენ დავადგინეთ ისინი წინამძღოლებად, რომლებიც ჩვენი ბრძანებით სწორ გზაზე ადგენდნენ . ჩვენ შთავაგონებდით მათ სიქველე ექეთებინათ, ელოცათ, გაეღოთ ზექათი და ისინი მხოლოდ ჩვენი თაყვანისმცემელნი იყვნენ!

74. და ლუტი, რომელსაც ვუბოძეთ სიბრძნე და ცოდნა და ვიხსენით იგი იმ სოფლისგან, სადაც სისაძაგლეებს სჩადიოდნენ. უეჭველად, ისინი იყვნენ უკეთურნი და უზნეონი!

75. და შევიფარეთ იგი ჩვენს მოწყალებაში. უეჭველად, იგი ერთ-ერთი მართალთაგანი იყო!

76. და ნუჰი, აკი შეგვევედრა წინათ . მაშინ ჩვენ შევისმინეთ მისი ვედრება, ასე გადავარჩინეთ იგი და მისი ოჯახი უდიდესი უბედურებისგან .

77. და ჩვენ შევეწიეთ მას იმ ხალხისგან, რომელთაც ჩვენი სასწაულები ცრუდ შერაცხეს. უეჭველად, ისინი იყვნენ უკეთური ხალხი, ამიტომაც დავახრჩეთ ერთიანად!

78. და დავუდი და სულეიმანი, აკი, გადაწყვეტილება უნდა მიეღოთ ყანის თაობაზე, როცა ღამით შეიჭრა მასში სხვისი ცხვრის ფარა. და ჩვენ ვიყავით მოწმენი მათი სამსჯავროსი .

79. ამგვარად, ჩვენ ვამცნეთ სულეიმანს იგი და ორივეს ვუბოძეთ სიბრძნე და ცოდნა. და ჩვენ დავუმორჩილეთ მთები და ჩიტები, რათა დავუდთან ერთად განედიდებიათ ღმერთი. და ეს ყველაფერი ჩვენ ვჰქმენით!

80. და ჩვენ შევასწავლეთ მას აბჯრის გაკეთების ხელოვნება თქვენთვის , რათა თქვენ თავი დაიცვათ საფრთხისგან. მაშ, ხართ თქვენ მადლიერნი?

81. და სულეიმანს ძლიერი ქარი, დაქროდა მისი ბრძანებით დედამიწაზე, რომელიც დალოცვილი ვქმენით იქ . და ჩვენ ყველაფერი ვიცით!

82.  და ეშმაკთაგან, რომელნიც მისთვის ყვინთავდნენ და ასრულებდნენ სხვა საქმეებსაც . ჩვენ ვდარაჯობდით მათ!

83.  და ეიუბი, აკი მოუხმო თავის უფალს: „უეჭველად, მე მეწია უბედურება და შენ ხარ ყოვლად მოწყალე მოწყალეთა შორის!“

84.  ჩვენ შევისმინეთ მისი ვედრება, მოვაშორეთ უბედურება და ვუბოძეთ მას თავისი ოჯახი და ერთი იმდენიც მათთან ერთად ჩვენგან მოწყალებად და შეგონებად მსახურთათვის!

85.  და ისმაილი, იდრისი და ზულ-ქიფლი. ყოველი მათგანი იყო მომთმენი!

86.  და შვიყვანეთ ჩვენ ისინი ჩვენეულ მოწყალებაში. უეჭველად, ისინი იყვნენ მართალთაგანი!

87.  და ზენნუნი აკი, წავიდა განრისხებული . იფიქრა, რომ ჩვენ ვერ ვძლევდით მას . შემდეგ შეევედრა წყვდიადიდან : „რომ არ არსებობს ღვთაება, გარდა შენი! დიდება შენდა! უეჭველად, მე უსამართლოთაგანი ვარ !“

88.  ამგვარად, ჩვენ შევისმინეთ მისი ვედრება და ვიხსენით იგი მწუხარებისგან. და ასე დავიხსნით ჩვენ მორწმუნეებს!

89.  და ზაქარია, აკი შეევედრა თავის ღმერთს: „ღმერთო ჩემო! არ დამტოვო ეული , რამეთუ შენ საუკეთესო მემკვიდრეობის მბოძებელი ხარ !“

90.  შევისმინეთ მისი ვედრება და ვუბოძეთ მას იაჰია და ვქმენით მისი ცოლი ამის შემძლე. უეჭველად, ისინი ისწრაფოდნენ სიქველისკენ, გვიხმობდნენ სასოებით და შიშით, და იყვნენ ჩვენდამი მოკრძალებულნი!

91.  და რომელმაც შეინახა პატიოსნება. მაშინ ჩვენ ჩავბერეთ მასში ჩვენი სულისგან და დავადგინეთ იგი და ძე მისი სასწაულად სამყაროთათვის!

92.  უეჭველად, თქვენი ეს სარწმუნოება ერთი და იგივე სარწმუნოებაა . და მე თქვენი ღმერთი ვარ. მაშ, თაყვანი მეცით მე!

93.  და გაიყვნენ ერთურთის მოწინააღმდეგეებად თავიანთ საქმეში. მაგრამ ყოველი ჩვენთან მოიქცევა!

94.  მაშ, ვინც, როგორც მორწმუნე, იქმს სიქველეს, ღვაწლი მისი არ იქნება უარყოფილი. და უეჭველად, ჩვენ ვიწერთ ამას მისთვის!

95.  და აკრძალულია იმ ქალაქის მკვიდრთათვის, რომელიც გავანადგურეთ, რომ ეგენი უკან დაბრუნდნენ!

96.  ბოლოს და ბოლოს, როცა გათავისუფლდებიან იეჯუჯ-მეჯუჯი, ყოველი მთიდან თავს დაესხმიან!

97.  და როცა მოახლოვდება ჭეშმარიტი აღთქმა , სწორედ მაშინ, რომელთაც უარყვეს, მზერა გაუშტერდებათ: „ვაი ჩვენ! უგულისყურო ვიყავით ამის მიმართ. თურმე უსამართლონი ვყოფილვართ!“

98.  უეჭველად, თქვენ და ისინი, რასაც ეთაყვანებით, გარდა ალლაჰისა, შეშა ხართ ჯოჯოხეთისა, თქვენ იქ იქნებით მოთავსებულნი!

99. რომ ყოფილიყვნენ ეგენი ღვთაებები, არ შევიდოდნენ იქ. და ყველა იქ იქნებიან სამუდამოდ!

100. მათთვის იქ მძაფრი კვნესაა, და ეგენი იქ ვერაფერს გაიგონებენ!

101. უეჭველად, რომელთაც ეწიათ ჩვენგან სიკეთე, სწორედ ეგენი მისგან შორს მყოფნი არიან!

102. არ მოესმინებათ მისი ხმაური და ეგენი მარად იქნებიან მასში , რასაც ისურვებენ მათი სულები!

103. არ დაამწუხრებთ მათ უდიდესი შიში და ანგელოზები დახვდებიან მათ : „ეს თქვენი დღეა, რომელიც აღგეთქვათ!"

104. იმ დღეს ჩვენ ზეცას დავგრაგნით, როგორც გრაგნილებს წიგნთათვის. როგორც დავიწყეთ თავდაპირველად, ჩვენი აღთქმის თანახმად, აღვადგენთ მას ხელმეორედ. უეჭველად, ჩვენ ვართ მქმნელნი !

105. და ვფიცავ, ჩვენ ჩავწერეთ გახსენების შემდეგ ზებურში, რომ ქვეყანას იმემკვიდრებენ ჩემი ერთგული მსახურნი!

106. უეჭველად, ამაში ცნობარია თაყვანისმცემელ ხალხთათვის!

107. და არ წარგვიგზავნიხარ შენ , თუ არა მოწყალებად სამყაროთათვის !

108. თქვი: „მე მხოლოდ ზეშთამეგონა, რომ თქვენი უფალი ერთადერთი ღმერთია. ნუთუ კიდევ არ შეიქმნებით თქვენ მუსლიმებად?!

109. ამის მერე თუ ზურგს აქცევენ, მაშინ უთხარი: გამცნობთ თქვენ ყველას, განურჩევლად და არ ვუწყი ახლოსაა თუ შორს ის, რაც აღგეთქვათ!

110. უეჭველად, იგი უწყის, რასაც ცხადად წარმოთქვამთ და რასაც მალავთ!

111. არ ვიცი! იქნებ ეს ერთგვარი გამოცდაა თქვენთვის და სარგებლობა განსაზღვრულ დრომდე!"

112. თქვა : „ღმერთო ჩემო! განსაჯე ჭეშმარიტებით ! მოწყალე ღმერთი მფარველია ჩვენი იმისგან, რასაც თხზავთ თქვენ.

სურა 22

„ჰაჯ"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 ჰეი, ხალხო! გეშინოდეთ თქვენი უფლისა! უეჭველად, რყევა ჟამისა საშინელებაა.

2 იმ დღეს, როცა იხილავთ მას, ყველა მეძუძური დააგდებს იმას, ვისაც ძუძუს აწოვებდა და ყველა ფეხმძიმე ქალს მოსწყდება ნაყოფი. შენ ნახავ ადამიანებს დამთვრალს, არადა მთვრალები არ იქნებიან. მაგრამ ალლაჰის სასჯელი მძაფრია!

3	არიან ხალხთაგან ისეთნი, რომლებიც ცოდნის გარეშე დაობენ ალლაჰის თაობაზე, და მიჰყვებიან ყოველ ჯიუტ ეშმაკს!

4	დაიწერა მისდა , რომ ნებისმიერი, ვინც მას მოყვასად ჩათვლიდა, ის აცდუნებდა  და მიიყვანდა ცეცხლის სასჯელამდე!

5	ჰეი, ხალხო! თუ ეჭვი გეპარებათ აღდგომის თაობაზე, უეჭველად, ჩვენ ხომ გაგაჩინეთ მიწისგან, შემდეგ წვეთისგან, შემდეგ სისხლის კოლტისგან, ხორცისგან ჩამოუყალიბებელი თუ ჩამოყალიბებულისგან. რათა განვმარტოთ თქვენთვის(ჭეშმარიტება): ჩვენ ვათავსებთ საშვილოსნოში იმას, რასაც ვინებებთ, დათქმულ ვადამდე. მერე გამოგვყავხართ იქიდან ჩვილებად, რომ მიაღწიოთ მოწიფულ ასაკს. ზოგი თქვენგანი კვდება, ზოგი კი ღრმა სიბერეს აღწევს და ავიწყდება ყველაფერი ის, რაც იცოდა. შენ ხედავ უსიცოცხლო მიწას. მაგრამ საკმარისია ჩვენ მასზე ზეგარდმოვავლინოთ წყალი , რომ ამოძრავდეს, გაფუვდეს და აღმოაცენოს ყოველგვარი მშვენიერი მცენარე!

6	ეს იმიტომ, რომ უეჭველად, ჭეშმარიტებაა იგი ალლაჰის; და რომ იგი აცოცხლებს მკვდრებს და რომ იგია ყოვლისშემძლე!

7	იმიტომ, რომ ჟამი, რომელიც ეჭვს არ ბადებს, აუცილებლად დადგება და იმიტომ, რომ ალლაჰი აღადგენს მათ, ვინც სამარეშია!

8	ადამიანებს შორის არის ისეთიც, ვინც ცოდნის გარეშე კამათობს ალლაჰის თაობაზე, მას არც ჭეშმარიტი ხელმძღვანელობა და არც განმანათლებელი წიგნი არ მოეძებნება.

9	იქ ქედმაღლურად იღერებს კისერს, რომ აცდუნოს სხვები ალლაჰის გზიდან, მისთვისაა გამზადებული დამცირება ამქვეყნიურ ცხოვრებაში, ხოლო აღდგომის დღეს ჩვენ მას ვაგემებთ ტანჯვას მწველი ცეცხლისგან!

10	ეს იმისთვის, რაც გაგიმზადეს შენმა ხელებმა, რამეთუ ალლაჰი არ ეპყრობა უსამართლოდ თავის მსახურთ!

11	ადამიანებს შორის არიან ისეთებიც, რომლებიც ეთაყვანებიან ალლაჰს, მაგრამ ორჭოფობენ. თუ სიკეთე ეწიათ, თავს მშვიდად გრძნობენ და თუ განსაცდელი ეწიათ, უკან იხევენ. წაგებულნი არიან ისინი ამქვეყნიურ ცხოვრებაშიც და იმქვეყნიურშიც. სწორედ ეს არის ცხადი წარწყმედა!

12	ალლაჰის გარდა უხმობენ ისინი იმას, რასაც არც ზიანი მოაქვს მათთვის და არც სარგებელი. უეჭველად, ეს არის ღრმა გზააბნევა!

13	მოუხმობენ იმას, ვისაც ზიანის მოტანა უფრო შეუძლია, ვიდრე სარგებლის. უვარგისია ასეთი პატრონი! უვარგისია ასეთი საპატრონოც!

14	უეჭველად, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, ალლაჰი შეიყვანს სამოთხის ბაღებში, სადაც ძირს მდინარეები მოედინება. უეჭველად, ალლაჰი იქმს იმას, ინებებს რასაც!

15	ვინც ფიქრობს, რომ ალლაჰი არ შეეწევა (მუჰამმედს) სააქაოსა და საიქიოში, მიაბას ზეცას თოკი, მერე კი გადაჭრას ის და ნახოს გააბათილებს ის ხრიკი იმას თუ ვერა, რამაც გამოიწვია რისხვა .

16 ამგვარად, ზეგარდმოვავლინეთ იგი (ყურანი) აიათები განმარტებებით, და უეჭველად, ალლაჰი ჭეშმარიტ გზაზე დაადგენს იმას, ინებებს ვისაც!

17 უეჭველად, რომელთაც ირწმუნეს და იუდეველებს, საბიელებს, ქრისტიანებს, ცეცხლთაყვანისმცემელებს, კერპთაყვანისცემლებს, ალლაჰი განაცალკევებს მათ შორის არსებულს აღდგომის დღეს. უეჭველად, ალლაჰი უწყის ყველაფერს!

18 ნუთუ ვერ ხედავ, რომ ალლაჰის წინაშე სეჯდეს აღასრულებენ ისინი, ვინცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა: მზე, მთვარე, ვარსკვლავები, მთები, ხეები, ცხოველები, ხალხი. ხოლო მრავალი მათგანი სასჯელის ღირსია. არავინ მიაგებს პატივს იმას, ვისაც ალლაჰი დაამცირებს. უეჭველად, ალლაჰი იქმს იმას, ინებებს რასაც!

19 აი, ორი მოკამათე გუნდი, რომლებიც დაობდნენ თავიანთი უფლის თაობაზე. მათთვის ვინც არ ირწმუნა, ცეცხლისგან გამოუჭრიან სამოსს, თავზე კი მდუღარეს დაასხამენ!

20 მისით დაიფუფქება მათი შიგნეული და კანი!

21 მათთვისაა გამზადებული რკინის კეტები!

22 ყოველთვის, როცა მოინდომებენ იქიდან თავის დაღწევას და ტანჯვისგან დასხლტომას, უკან მიაბრუნებენ. იგემეთ ტანჯვა მწველი ცეცხლისა!

23 უეჭველად, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, ალლაჰი სამოთხეში შეიყვანს, სადაც ძირს მდინარეები მოედინება. იქ იქნებიან შემკულნი ოქროს სამაჯურებით და მარგალიტებით, ხოლო სამოსი ექნებათ აბრეშუმისა!

24 ასწავლეს მათ კეთილი სიტყვები და დააყენეს ყოვლად ქებულის გზაზე!

25 უეჭველად, რომელთაც უარყვეს და სხვებს აცდენენ ალლაჰის გზიდან, გზას უღობავს მესჯიდი ჰარამისკენ, რომელიც ჩვენ დავადგინეთ ყველა ადამიანისთვის, განურჩევლად იმისა, ცხოვრობენ ისინი იქ თუ მომთაბარეობენ; აგრეთვე მათ, ვინც უსამართლოდ შებღალავს იქაურობას, ვაგემებთ მწარე სასჯელს!

26 აი, მივუთითეთ იბრაჰიმს ადგილი სახლისა (ქააბა): არ გამიხადო არავინ მოზიარედ და წმინდად შეინახე ჩემი სახლი მათთვის, ვინც გარს შემოუვლის: ფეხზე მდგომი, წელშიმოხრილი თუ სეჯდეს აღმსრულებელი!

27 აუწყე ხალხს ჰაჯის შესახებ და მოვლენ ისინი შენთან ფეხით და ჩქარმავალი აქლემებით ქვეყნის შორეული მხარეებიდანაც!

28 დაე, დაამოწმონ მათ ის, რასაც სარგებელი მოაქვს მათთვის და ახსენონ ალლაჰის სახელი პირუტყვზე დანიშნულ დღეს , რომელიც მან სარჩოდ უბოძა. ჭამეთ მისგან და უწყალობეთ გაჭირვებულ ღატაკებს!

29 მერე კი დაიცვან თავიანთი წესები, აღასრულონ აღთქმა და შემოუარონ უპირველეს სახლს (ქააბას)!

30 აი ასე! ვინც განადიდებს ალლაჰის სიწმინდეებს, ის თავის სასიკეთოდ იქმს თავისი უფლის წინაშე. თქვენთვის ნებადართულია საქონელი, იმის გამოკლებით, რაც გეკითხებათ. მოერიდეთ კერპების სიბილწეს და მოერიდეთ ცრუ სიტყვებს!

31 დარჩით ერთმორწმუნედ და არ გაუხადოთ მას თანაზიარი. და ის, ვინც თანაზიარს უქმნის ალლაჰს, შეიქმნება ციდან დანარცხებულის მსგავსი, რომელსაც ჩიტები წარიტაცებენ, ან შორეთში ქარწაღებულის მსგავსი!

32 აი ასე! და ვინც განადიდებს ალლაჰის რიტუალურ სიმბოლოებს, ეს ხომ გულითადი ღვთისმოშიშობაა.

33 მათ (შესაწირ პირუტყვს) სარგებელი მოაქვთ განსაზღვრულ ვადამდე და მათი მსხვერპლად შეწირვის ადგილია უპირველესი სახლი!

34 ყოველი თემისთვის ჩვენ დავადგინეთ მსხვერპლშეწირვის ადგილი, რათა მათ ახსენონ ალლაჰის სახელი საქონელზე, რომელიც მან უბოძა. თქვენი ღვთაება ერთადერთი ღმერთია! მაშ, იყავით მისი მორჩილნი! შენ კი ახარე მორჩილთ!...

35 რომელთა გულები ალლაჰის სახელის ხსენებაზე ძრწოლვით ივსება და რომლებიც მომთმენნი არიან იმისა, რაც მოელით, ლოცვად დგებიან და გასცემენ იქიდან, რაც ებოძათ ჩვენგან!

36 აქლემები დაგიდგინეთ ალლაჰისთვის ზვარაკად შესაწირი, რიტუალურ სიმბოლოდ. მათ მოაქვთ თქვენთვის სიკეთე. მაშ, წარმოთქვით მათზე ალლაჰის სახელი , როცა დგანან მწკრივად და როცა გვერდზე დაეცემიან; ჭამეთ მათგან და უწილადეთ იმათ, ვინც მცირედითაა კმაყოფილი და ვინც ითხოვს სიღატაკის გამო. ასე დაგიმორჩილეთ ისინი, ეგებ შეიქმნეთ მადლიერნი!

37 უსათუოდ ვერ მიაღწევს ალლაჰთან ხორცნი შესაწირისა და ვერც სისხლნი მისი. მაგრამ მიუვა მას მხოლოდ თქვენი ღვთისმოშიშობა. ასე დაგიმორჩილათ მან ისინი თქვენ, რათა ადიდოთ ალლაჰი იმისთვის, რომ დაგაყენათ სწორ გზაზე. მაშ, ახარე სიკეთისმქმნელთ!

38 უეჭველად, ალლაჰი მფარველობს მათ, რომელთაც ირწმუნეს. უეჭველად, ალლაჰს არ უყვარს უმადური მოღალატეები!

39 ნებადართულია მათთვის, რომელთაც ებრძვიან, რამეთუ მოექცნენ მათ უსამართლოდ. უეჭველად, ალლაჰს ხელეწიფება მათი შეწევნა!

40 ისინი უსამართლოდ გამოაძევეს საცხოვრებლებიდან, მხოლოდ იმიტომ, რომ ამბობდნენ: „ჩვენი უფალი ალლაჰიაო!“ ალლაჰს რომ არ მიეცა ნება თავი დაეცვათ ერთმანეთისგან, დაინგრეოდა სენაკები, საყდრები, სინაგოგები და მეჩეთები, რომლებშიც მრავლად იხსენიება ალლაჰის სახელი. ალლაჰი უსათუოდ შეეწევა იმათ, ვინც მის სარწმუნოებას ემსახურება.უეჭველად, ალლაჰი ძლევამოსილია, ყოვლისშემძლეა.

41 რომელთაც ჩვენ მივმადლით ამ ქვეყანაზე ბატონობას, აღავლენენ ლოცვას, გაიღებენ ზექათს, ბრძანებენ სიკეთის კეთებას და კრძალავენ უკეთურობას. უეჭველად, ყოველი საქმის აღსასრული ალლაჰთან მიიქცევა.

42 თუ ისინი ცრუდ შეგრაცხავენ, მანამდეც ხომ ცრუდ რაცხავდნენ ნუჰის, ადისა და სემუდის ხალხი,

43 იბრაჰიმის ხალხი, ლუტის ხალხი

44 და მედიენის მკვიდრნიც. მუსა ცრუდ შერაცხეს. მე გადავუვადე ურწმუნოებს, მერე კი შევიპყარი ისინი. მაშინ როგორი იყო ჩემი სასჯელი?!

45 რამდენი დასახლება, რომელთა მცხოვრებნიც უსამართლონი იყვნენ, დავღუპეთ და ახლა მიწასთანაა გასწორებული. რამდენი ჭაა მიტოვებული და რამდენი სასახლე!

46 განა არ უმოგზაურიათ დედამიწაზე, მათ გულს განა არ შესწევდა გაგება, ხოლო ყურებს შესმენა? უეჭველად, თვალი კი არ ბრმავდება, არამედ გული მკერდში!

47 ისინი გაჩქარებენ სასჯელს, მაგრამ ალლაჰი არ არღვევს თავის აღთქმას და ერთი დღე შენს უფალთან უტოლდება ათას წელს თუ თქვენ ყაიდაზე ითვლით!

48 რამდენ უსამართლოს დასახლებას გადავუვადე! მერე კი შევიპყარი ისინი, რამეთუ ჩემთანაა მობრუნება!

49 თქვი: ,,ჰეი, ხალხნო! უეჭველად, მე ვარ თქვენთვის გამაფრთხილებელი და შემგონებელი!"

50 რომელთაც ირწმუნეს და კეთილი ჰქმნეს, მათთვისაა მიტევება და სარჩო უხვი!

51 ხოლო რომელნიც ცდილობდნენ ჩვენი სასწაულების დაკნინებას, სწორედ ეგენი არიან ცეცხლის მკვიდრნი!

52 შენამდე არ წარგვიგზავნია არც ერთი შუამავალი ან ელჩი, რომ ეშმაკს არ დაერთო თავისი მის წაკითხულში. ალლაჰი ანადგურებს იმას, რასაც ეშმაკი დაურთავს. მერე ალლაჰი განამტკიცებს თავის სასწაულებს, ალლაჰი ხომ ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!

53 იგი აქცევს ეშმაკის შემოგდებულს საცდუნებლად მათთვის, ვისი გულებიც დასნეულებული და გაბორეტებულია. უეჭველად, უსამართლონი არიან სრულად დაშორებულნი (ჭეშმარიტებას)!

54 დაე, იცოდნენ მათ, რომელთაც ებოძათ ცოდნა, რომ ეს ჭეშმარიტება შენი უფლისგანაა, რათა ირწმუნონ მისი და დამორჩილდნენ მას მათი გულები. უეჭველად, რომელთაც ირწმუნეს, ალლაჰი დაადგენს ჭეშმარიტ გზას!

55 ურწმუნონი კიდევ დაეჭვებულნი იქნებიან მასში, ვიდრე არ დადგება მოულოდნელად ჟამი ან არ მიეწევათ მათ სასჯელი უნაყოფო დღეს.

56 იმ დღეს ცხადი მბრძანებლობა მხოლოდ ალლაჰისა იქნება და განსჯის იგი მათ შორის. მაშინ ისინი, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, აღმოჩნდებიან ნეტარების ბაღებში!

57 ხოლო რომელთაც უარყვეს და ცრუდ შერაცხეს ჩვენი აიათები, მათთვის გამზადებულია დამამცირებელი სასჯელი!

58 და რომელთაც გადასახლდნენ ალლაჰის გზით. მერე მოკლულ იქნენ ან გარდაიცვალნენ, ალლაჰი უთუოდ დაასაჩუქრებს მშვენიერი სარჩოთი .უეჭველად, ალლაჰი სარჩოს საუკეთესო მომნიჭებელია!

59 იგი უთუოდ შეიყვანს მათ იმ შესასვლელით, რომლითაც ისინი კმაყოფილნი იქნებიან. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, სულგრძელია!

60 აი ასე! თუ ვინმე ისე სჯის, როგორც თავად იყო დასჯილი, რის მერეც უსამართლოდ მოექცნენ, მაშინ ალლაჰი უთუოდ შეეწევა მას. უეჭველად, ალლაჰი შემწყნარებელია, მიმტევებელია!

61 ეს იმიტომ, რომ ალლაჰი ზრდის დღეს ღამის ხარჯზე და ზრდის ღამეს დღის ხარჯზე. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმსმენია, ყოვლისმხედველია!

62 ეს იმიტომ, რომ ალლაჰი ჭეშმარიტებაა, ხოლო ის რასაც ისინი ეთაყვანებიან მის გარდა, სიცრუეა, იმიტომ, რომ ალლაჰი უზენაესია, დიდებულია!

63 ნუთუ ვერ ხედავ, როგორ ზეგარდმოავლენს ალლაჰი ზეციდან წყალს, რის შემდეგაც მიწა მწვანდება? უეჭველად, ალლაჰი კეთილია, ყოვლისმცოდნეა!

64 მას ეკუთვნის ის, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. უეჭველად, ალლაჰი მდიდარია, ყოვლადქველია!

65 განა ვერ ხედავ, რომ ალლაჰმა დაგიმორჩილათ ყოველივე, რაც ქვეყანაზეა და ხომალდები, რომლებიც დაცურავენ ზღვაში მისი ბრძანებით? იგი აკავებს ზეცას, რომ არ დაემხოს ის მიწას, მისი ნების გარეშე. უეჭველად, ალლაჰი მოკეთეა, მოწყალე ხალხისადმი!

66 იგია, რომელიც გიბოძებთ თქვენ სიცოცხლეს, მერე მოგაკვდინებთ და მერე ისევ აღგადგენთ. ხოლო ადამიანი, ჭეშმარიტად, უმადურია!

67 ყოველ თემს დავუდგინეთ წესი, რომელსაც აღასრულებენ და დაე, არ გეკამათონ ამის თაობაზე. მოუხმე შენი უფლისაკენ. უეჭველად, შენ სწორ გზას ადგახარ!

68 თუ ისინი მაინც შეგეკამათებიან, უთხარი: „ალლაჰი უკეთ უწყის იმას, რასაც სჩადიხართ!

69 ალლაჰი განსჯის თქვენ შორის აღდგომის დღეს იმას, რის გამოც დაობდითო!“

70 განა არ იცი, რომ ალლაჰი უწყის იმას, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა? უეჭველად, ეს წიგნშია. უეჭველად, ეს ალლაჰისთვის იოლია!

71 ისინი თაყვანს სცემენ გარდა ალლაჰისა იმას, რაზეც მას არ ზეგარდმოუვლენია არანაირი საბუთი და არც არანაირი ცოდნა არ აქვთ იმისა. და არ ეყოლებათ უსამართლოებს შემწე!

72 როცა მათ უკითხავენ ჩვენს ცხად აიათებს, შენ მათ სახეებზე უარყოფას ხედავ. ისინი მზად არიან თავს დაესხან იმათ, ვინც უკითხავს ჩვენს აიათებს. უთხარი: „ხომ არ გაუწყოთ რამე ამაზე საშინელი? ეს ცეცხლია, რომელიც ალლაჰმა აღუთქვა იმათ, ვინც არ ირწმუნა. რა საზიზღარია ეს ადგილსამყოფელი!“

73 ჰეი, ხალხო! მაგალითისთვისაა იგავი, მაშ მოუსმინეთ. უეჭველად, რომელთაც თქვენ ეთაყვანებით, გარდა ალლაჰისა, ვერ შექმნიან ბუზსაც კი, რომც გაერთიანდნენ ამისთვის. თუ ბუზი რამეს წაართმევს მათ, ისინი ვერ შეძლებენ მის უკან დაბრუნებას. სუსტია ის, ვინც თხოულობს და ისიც, ვისაც სთხოვენ!

74 არ აფასებენ ალლაჰს სათანადოდ, არადა ალლაჰი ყოვლადძლიერია, ყოვლისშემძლეა!

75 ალლაჰი ირჩევს შუამავლებს ანგელოსთაგან და ხალხთაგან. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმსმენია, ყოვლისმხედველია!

76 იგი უწყის მათ წარსულსა და მომავალს. საქმეებიც ალლაჰთან იქნება მიქცეული!

77 ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! წელში მოიხარეთ, სეჯდე აღასრულეთ და თაყვანი ეცით თქვენს ღმერთს და სიკეთე აკეთეთ, ეგებ შეიქნათ წარმატებულნი!

78 გაისარჯეთ ალლაჰისთვის სათანადო ბრძოლით. მან აგირჩიათ და არ დაუდგენია თქვენთვის არანაირი სიძნელე სარწმუნოებაში . ეს მამათქვენის, იბრაჰიმის სარწმუნოებაა. (ალლაჰმა) გიწოდათ თქვენ მუსლიმები უწინ და აქ (ყურანში), რათა შუამავალი ყოფილიყო მოწმედ თქვენდა, თქვენ კი ყოფილიყავით მოწმედ ხალხისა. შეასრულეთ ლოცვა, გაეცით ზექათი და მტკიცედ ჩაეჭიდეთ ალლაჰს. იგია თქვენი მფარველი. რა მშვენიერი მფარველია! რა მშვენიერი შემწეა!

სურა 23

„მორწმუნენ"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. უეჭველად, ნეტარ არიან მორწმუნენი!

2. ისინი, რომელნიც თავიანთი ლოცვაში მოკრძალებულნი არიან!

3. და ისინი, რომელნიც პირს იბრუნებენ ფუჭსიტყვაობისგან!

4. და ისინი, რომელნიც ზექათის აღმსრულებელნი არიან!

5. და ისინი, რომელნიც თავიანთი ნამუსის დამცველნი არიან!

6. გამოკლებით თავიანთ მეუღლეთა ან რაც მოიპოვეს თავიანთი მარჯვენათი, მაშინ უეჭველად, ეგენი არ გაიკიცხებიან ამისთვის!

7. ხოლო ვინც ამაზე მეტს მოინდომებს, მაშინ ისინი ზღვარგადასულნი არიან!

8. და ისინი, რომელნიც მათზე დადებულ აღთქმანს და ანაბარს იცავენ,

9. და ისინი, რომელნიც თავიანთ ლოცვანს იცავენ ,

10. სწორედ ეგენი არიან მემკვიდრენი,

11. რომელნიც დაიმკვიდრებენ ფირდევსს , ეგენი იქ მარად დაჰყოფენ!

12. და ვფიცავ, ჩვენ გავაჩინეთ ადამიანი ტალახის არსისგან !

13. მერე იგი დავადგინეთ წვეთად საიმედო ადგილას !

14. მერე ვჰქმენით წვეთისგან სისხლის კოლტი , მერე სისხლის კოლტიდან ვქმენით ხორცის ნაჭერი, ამის შემდეგ ხორცის ნაჭრიდან ვქმენით ძვლები, მერე ძვლებს შევასხით ხორცი, მერე გამოვსახეთ იგი სხვა ქმნილებად. რაოდენ დიადია ალლაჰი, საუკეთესო გამჩენია!

15. მერე, უეჭველად, თქვენ ამის შემდეგ მომაკვდავნი ხართ!

16. მერე, უეჭველად, თქვენ აღდგომის დღეს აღსდგებით!

17. და ვფიცავ, ჩვენ გავაჩინეთ თქვენს ზემოთ შვიდი გზა და ჩვენ უგულისყურო არა ვართ გაჩენილების მიმართ!

18. და ჩვენ ზეგარდმოვავლინეთ ზეციდან წყალი ზღვრულად და ასეთნაირად განვათავსეთ იგი მიწაზე. და უეჭველად, მისი უკან წაღებაც ხელგვეწიფება!

19. ასეთნაირად მისით აღმოვაცენეთ თქვენთვის ფინიკის და ყურძნის ბაღები, სადაც თქვენთვის მრავლადაა ხილი და მისგან მიირთმევთ.

20. და ხე, რომელიც სინას მთაზე იზრდება და იძლევა ზეთს და საკმაზს მჭამელთათვის.

21. და უეჭველად, თქვენთვის შინაური ცხოველები შეგონებაა. ჩვენ გასმევთ იმას, რაც მათ მუცლებშია . და თქვენთვის მასშია მრავალი სარგებელი, და მისგან მიირთმევთ.

22. მათით და გემების მეშვეობით გადაადგილდებით.

23. და ვფიცავ, ჩვენ წარმოვგზავნეთ ნუჰი თავის ხალხთან. აკი, უთხრა მათ: „ხალხო ჩემო! თაყვანი ეცით ალლაჰს, რამეთუ არ გყავთ სხვა ღმერთი, გარდა მისი, ეგების შეიქმნეთ ღვთისმოშიშნი ?"

24. წარჩინებულებმა მისი ხალხიდან, რომელთაც უარყვეს , თქვეს: „ის ისეთივე ადამიანია, როგორებიც თქვენ ხართ. მას უნდა მხოლოდ, რომ თქვენზე აღმატებული იყოს. და რომ ენება ალლაჰს, უთუოდ ზეგარდმოავლენდა ანგელოზებს, ჩვენ კი ამის შესახებ ჩვენი წინაპრებისგან არაფერი გვსმენია.

25. ის მხოლოდ ერთი ცნობამიხდილი კაცია, ასე რომ, ადროვეთ მას დადგენილ ვადამდე!"

26. თქვა : „ღმერთო ჩემო! შემეწიე მე, ცრუდ შერაცხვის წინაშე!"

27. მაშინ ზეშთავაგონეთ მას, რომ აეგო ხომალდი ჩვენს თვალწინ , ჩვენივე ზეშთაგონებით. მაშინ, როცა მოვიდა ჩვენი ბრძანება და აგიზგიზდა თონე, „დაუყოვნებლივ აიყვანე მასში ყველა სახეობიდან წყვილები სათითაოდ და ოჯახი შენი, იმათი გამოკლებით, ვისზეც განვლო სიტყვამ . და არ მთხოვო იმათზე, რომელთაც უსამართლოდ მოიქცნენ, უეჭველად, დასახრჩობი არიან ეგენი!

28. და როცა შენ და შენთან ერთად მყოფნი ჩასხდებით ხომალდში, მაშინ თქვი: „ქება-დიდება ალლაჰს, რომელმაც გვიხსნა ჩვენ უსამართლო ხალხისგან!"

29. და თქვი: „ღმერთო ჩემო! მიმიყვანე დალოცვილ ადგილამდე, შენ ხომ საუკეთესო დამსახლებელი ხარ!"

30. უეჭველად, ამაში სასწაულია. და ჩვენ უთუოდ გამოცდას მოვუვლენთ!

31. მერე მოვიყვანეთ მათ შემდგომ სხვა თაობა .

32. ამგვარად, ჩვენ წარვგზავნეთ მათთან შუამავალი მათივე წიაღიდან , რომ ეცათ თაყვანი ალლაჰისთვის, რამეთუ არ გყავთ სხვა ღმერთი, გარდა მისი, ეგების შეიქმნეთ ღვთისმოშიშნი ?"

33. და თქვეს წარჩინებულებმა თავისივე ხალხისგან, რომელთაც უარყვეს და ცრუდ შერაცხეს წარსდგომა საიქიოში, და რომელთაც ვუბოძეთ ჩვენ კეთილდღეობა ამქვეყნიურ ცხოვრებაში: „რაა ეს, თუ არა ადამიანი თქვენი მსგავსი. ის ჭამს იმას, რასაც თქვენ, და სვამს იმას, რასაც თქვენ.

34. და თუ თქვენ დაემორჩილებით ადამიანს, რომელიც თქვენი მსგავსია, მაშინ თქვენ უეჭველად, წაგებულნი აღმოჩნდებით.

35. ნუთუ გპირდებათ ის, რომ როცა თქვენ მოკვდებით და იქცევით მიწად და ძვლებად, უთუოდ აღდგენილნი იქნებით?

36. რაოდენ შორსაა ის , რაც აღგეთქვათ!

37. იგი მხოლოდ ამქვეყნიური ცხოვრებით შემოიფარგლება: (ზოგნი) ვკვდებით და (ზოგნი) ვცოცხლობთ და ჩვენ არ ვიქნებით აღდგომილნი .

38. იგი მხოლოდ და მხოლოდ ადამიანია, რომელმაც გამოიგონა ალლაჰის თაობაზე სიცრუე და ჩვენ არ ვიქნებით მისი დამჯერნი!"

39. თქვა : „ღმერთო ჩემო! შემეწიე მე ცრუდ შერაცხვის წინაშე!"

40. მიუგო: „ძალიან მალე, დიახაც, მონანიენი შეიქმნებიან!"

41. ამგვარად, საშინელმა ხმამ სამართლიანად შეიპყრო ისინი, მაშინ ვაქციეთ ისინი იმ ნაგვის მსგავსნი, ნიაღვარი რომ წარიტაცებს. დაე, მოიშთონ უსამართლონი!

42. მერე მოვიყვანეთ მათ შემდგომ სხვა თაობები.

43. ვერც ერთი ერი ვერ დააჩქარებს მისთვის დანიშნულ დროს და ვერც გადაავადებს მას!

44. მერე წარმოვგზავნეთ ჩვენი შუამავალნი ერთიმეორის კვალდაკვალ. ყოველ ჯერზე, როცა რომელიმე თემთან მიდიოდა შუამავალი, ცრუდ რაცხავდნენ მას. ამგვარად ჩვენც მივაყოლეთ ერთმანეთს ისინი და ვაქციეთ იგავების საგნად. დაე, მოიშთონ ურწმუნო ხალხი!

45. მერე ჩვენ წარვგზავნეთ მუსა და მისი ძმა ჰარუნი ჩვენი სასწაულებით და ცხადი მტკიცებებით

46. ფარაონთან და მის დიდებულებთან, რომელნიც გამედიდურდნენ, რამეთუ იყვნენ ამპარტავანი ხალხი.

47. მერე თქვეს: „განა ვირწმუნებთ ორ ადამიანს, ჩვენს მსგავსს, მაშინ როცა მათი ხალხი ჩვენ გვმონობს?"

48. ამგვარად, ორივე მათგანი ცრუდ შერაცხეს და ამით თავი დაიღუპეს!

49. და ვფიცავ, მივეცით ჩვენ მუსას წიგნი, ეგების ჭეშმარიტი გზა გაეგნოთ!

50. და ჩვენ დავადგინეთ მარიამის და ძე მისი სასწაულად და დავასახლეთ ისინი დაფარულ მაღლობზე, სადაც წყარო მოედინებოდა!

51. ჰეი, შუამავალნო! იგემეთ სუფთანი და აკეთეთ სიკეთე. უეჭველად, მე ვუწყი იმას, რასაც აკეთებთ!

52. უეჭველად, თქვენი ეს სარწმუნოება ერთი და იგივე სარწმუნოებაა . და მე თქვენი ღმერთი ვარ. მაშ, მოკრძალებულნი იყავით ჩემდამი!

53. მაგრამ გაიყვნენ ერთურთის მოწინააღმდეგეებად თავიანთ საქმეში და თითოეული სექტა ხარობს იმით, რაც აქვს.

54. მაშ, დატოვე ისინი თავიანთ სიბეცეში, განსაზღვრულ ვადამდე!

55. ნუთუ ფიქრობენ ისინი, რომ ჩვენ ქონებით და ვაჟებით შევეწევით ხოლმე,

56. რომ მათთვის სიკეთეების მომადლებას ვეშურებით? არა! ისინი ვერ გრძნობენ!

57. უეჭველად, ისინი, რომელნიც თავიანთი ღმერთის შიშით თრთიან,

58. და ისინი, რომელთაც თავიანთი ღმერთის აიათების სჯერათ,

59. და ისინი, რომელნიც თავიანთ ღმერთს თანაზიარს არ უდგენენ,

60. და რომელნიც გასცემენ გასაცემს და მათი გულები შიშით ძრწიან, რომ თავიანთ ღმერთთან იქნებიან დაბრუნებულნი,

61. სწორედ ისინი ეჯიბრებიან ერთმანეთს სიკეთეების კეთებაში და ეგენი მეწინავენი არიან ამაში!

62. და ჩვენ არ ვაკისრებთ არც ერთ სულიერს, გარდა რაც ძალუძს და ჩვენთანაა წიგნი, რომელიც ჭეშმარიტებას ღაღადებს და არ დაიჩაგრებიან ისინი!

63. მაგრამ მათი გულები ცდომილებაშია მისადმი . ამასთან ერთად ისინი კიდევ უფრო მძიმე ცოდვას სჩადიან.

64. და როცა ჩვენ დავსჯით ფუფუნებით განებივრებულთ, მაშინ ხმამაღლა გოდებას მოჰყვებიან.

65. დღეს ნუ მოთქვამთ! უეჭველად, ჩვენგან არ იქნება შეწევნა თქვენთვის!

66. როცა თქვენ წინ გეკითხებოდათ ჩემი აიათები, მაშინ უკუიქეცით ქუსლებზე შემდგარი,

67. გამედიდურებულნი ღამღამობით ამის თაობაზე იკრიბებოდით და უაზროდ მიედ-მოედებოდით.

68. ნუთუ არ უფიქრდებიან ამ სიტყვას? ან იქნებ მოევლინათ მათ ის, რაც არ მივლინებია მათ წინაპრებს?

69. ან იქნებ ვერ იცნეს თავიანთი შუამავალი და იმიტომაც უარყოფენ მას?

70. ნუთუ ამბობენ, რომ იგი გიჟია? არადა იგი მივიდა მათთან ჭეშმარიტებითურთ, მაგრამ სძაგთ ჭეშმარიტება მათ უმრავლესობას!

71. და რომ ყოფილიყო ჭეშმარიტება დამოკიდებული მათ სურვილზე, მაშინ უთუოდ ჩამოიქცეოდნენ ცანი და ქვეყანა და ყოველივე, რაც მათზეა. ჩვენ კი ვუბოძეთ მათ შეხსენება , თუმცაღა ეგენი შეხსენებისგან ზურგს იქცევენ!

72. ნუთუ სთხოვ შენ მათ საზღაურს? ჯილდო შენი ღმერთისა უმჯობესია და იგი საუკეთესო მბოძებელია!

73. და უეჭველად, შენ მოუწოდებ მათ სწორი გზისკენ!

74. და უეჭველად, რომელნიც არ ირწმუნებენ საიქიოს, ჭეშმარიტი გზიდან ამცდარნი არიან!

75. და რომც მოგვეღო წყალობა მათზე და აგვერიდებინა განსაცდელი მათთვის , მაინც ჯიუტად მოყვებოდნენ თავიანთ აღვირახსნილობაში ხეტიალს!

76. და ვფიცავ, შევიპყარით ისინი სასჯელით, მაგრამ არ დამორჩილდნენ თავიანთ ღმერთს და არ შეევედრნენ მას!

77. მაგრამ როცა გავხსენით მათდამი კარიბჭე საზარელი ტანჯვისა, მაშინ ისინი სასოწარკვეთაში ჩავარდნენ!

78. და იგია, რომელმაც ჰყო თქვენთვის ყურთასმენა, მხედველობა და გული. რაოდენ მცირეა თქვენი მადლიერება!

79. და იგია, რომელმაც გაგაჩინათ დედამიწაზე და მასთან იქნებით მიბრუნებულნი!

80. და იგია, რომელიც აცოცხლებს და აკვდინებს. და იგი განაგებს დღისა და ღამის მონაცვლეობას. ნუთუ არ მოუხმობთ გონებას?

81. არა ! თქვეს მათ იგივე, რაც წინა თაობებმა

82. თქვეს: „ნუთუ როცა მოვკვდებით და გარდავიქცევით მიწად და ძვლად, ნამდვილად უნდა აღვსდგებით?

83. ვფიცავ, ჩვენც და ჩვენს მამებსაც აღეთქვა. მაგრამ ეს მხოლოდ ლეგენდაა ძველი ხალხების!“

84. ჰკითხე: ვის ეკუთვნის მიწა და ისინი ვინც მასზეა , თუკი უწყით თქვენ?“

85. იტყვიან: „ალლაჰსო“. უთხარი: „ნუთუ აღარ შეიგონებთ ?“

86. ჰკითხე: „ვინ არის ღმერთი შვიდფა ცისა და დიდებული არშისა?“

87. იტყვიან: „ალლაჰია!“ უთხარი: „ნუთუ არ შეიქმნებით ღვთისმოშიშნი?“

88. ჰკითხე: თუ იცით: „ვინაა იგი, ვის ხელთაცაა მეუფება ყოველი საგნისა? და ვინ არის დამცველი და ვინ არ საჭიროებს დაცვას?“

89. იტყვიან: „ალლაჰია!“ უთხარი: „მაშ, როგორღა ჰტყუვდებით!“

90. არა, ჩვენ ვუბოძეთ მათ ჭეშმარიტება, და უეჭველად, ეგენი ცრუ და მატყუარა არიან!

91. არ დაუდგენია ალლაჰს ძე და არ არის მასთან ერთად სხვა ღვთაება. ასე რომ ყოფილიყო, უთუოდ, ყოველი ღვთაება მოსპობდა იმას, რაც გააჩინა და უთუოდ ერთნი აღმატებულ იქნებოდნენ მეორეზე. დიად არს ალლაჰი იმაზე, რასაც მიაწერენ ისინი!

92. იგი უწყის დაფარულს და ცხადს! და იგი დიადია იმაზე, რასაც ზიარუქმნიან ეგენი!

93. თქვი: „ღმერთო ჩემო! თუკი უნდა მახილვინო იგი, რაც მათ აღეთქვათ,

94. ღმერთო ჩემო! მაშ, ნუ დამადგენ უსამართლო ხალხთა შორის!“

95. და უეჭველად, ჩვენ ძალგვიძს, რომ გახილვინოთ შენ იგი, რაც მათ აღვუთქვით!

96. ავი განაძევე იმით, რომელიც საუკეთესოა. ჩვენ უკეთ ვუწყით, რასაც ისინი თხზავენ!

97. და თქვი : „ღმერთო ჩემო, შენ მიგეკედლები ეშმაკთა ცდუნებისგან!

98. და მიგეკედლები შენ, ღმერთო ჩემო, რათა არ მომეკარონ ისინი!

99. და როცა სიკვდილი ეახლება რომელიმე მათგანს, ის ამბობს: ღმერთო ჩემო, დამაბრუნე უკან,

100. ეგებ ვაკეთო კეთილი საქმე , რომელიც მივატოვე !“ მაგრამ არა ! უეჭველად, ეს მხოლოდ სიტყვაა, რომელსაც წარმოთქვამს . და მათ უკან ზღუდეა აღდგომის დღემდე!

101. მაშინ, როცა ჩაიბერება საყვირში, აღარ დარჩება მათ შორის ნათესაური კავშირი და ერთმანეთს აღარ დაეკითხებიან !

102. მაშინ, ვისი ასაწონიც გადაზიდავს , სწორედ ისინი იქნებიან ნეტარნი!

103. და ვისი ასაწონიც მსუბუქი იქნება , სწორედ ისინი არიან, რომელთაც თავიანთი თავი წაიწყმიდეს და შეიქმნენ სამუდამოდ ჯოჯოხეთის მკვიდრნი!

104. დახრუკავს მათ სახეებს ცეცხლი, და ეგენი იქ იქნებიან სახედაღრეჯილები!

105. „განა არ გეკითხებოდათ ჩემი აიათები თქვენ, მაგრამ მაშინ სიცრუედ რაცხავდით?“

106. თქვეს: „ღმერთო ჩვენო! გვძლია ჩვენივე ზღვარგადასულობამ და შევიქმენით გზააცდენილ ხალხად.

107. ღმერთო ჩვენო! გამოგვიყვანე აქედან. და თუ კიდევ დავუბრუნდით , მაშინ, უეჭველად, ჩვენ უსამართლონი ვიქნებით!“

108. ეტყვის: „ეყარეთ მასში და მე არღა დამელაპარაკოთ!“

109. უეჭველად, ჩემს მსახურთაგან ერთი ჯგუფი ამბობდა: „ღმერთო ჩვენო! ჩვენ ვირწმუნეთ. მაშ, მოგვიტევე და შეგვიწყალე, რამეთუ შენ ხარ მოწყალეთაგან უმოწყალესი!“

110. თქვენ კი მათ მასხრად იგდებდით, ამიტომაც დაგავიწყათ ჩემი გახსენება, და კიდევაც გასცინოდით მათ!

111. უეჭველად, მე დღეს მივუზღე მათ იმისთვის, რომ მომთმენნი იყვნენ, უეჭველად, ეგენი არიან ნეტარნი.

112. ეტყვის : „რამდენი წელი დაჰყავით მიწაზე ?"

113. მიუგებენ: „დღე ან დღის რაღაც მონაკვეთი. დაე, ჰკითხე მათ, ვინც ითვლიდა!"

114. ეტყვის: „დაჰყავით მხოლოდ მცირე დრო, რომ იცოდეთ თქვენ .

115. ნუთუ ჩათვალეთ, რომ ჩვენ გაგაჩინეთ ტყუილუბრალოდ და რომ თქვენ ჩვენთან არ იქნებით მობრუნებულნი?"

116. ჭეშმარიტი მეუფე უზენაესი ალლაჰია! არ არსებობს ღვთაება, გარდა მისი. (იგი) მეუფეა საუკეთესო არშისა!

117. და ვინც მოუხმობს ალლაჰის ერთად სხვა ღვთაებას, რომლის შესახებაც მტკიცება არ არსებობს, უკვე მისი ანგარიშგება მხოლოდ თავისი ღმერთის წინაშეა. უეჭველად, ურწმუნონი ვერ იქნებიან გადარჩენილნი!

118. და თქვი: „ღმერთო ჩემო, მომიტევე და შემიწყალე, რამეთუ შენ ხარ მოწყალეთაგან უმოწყალესი!"

სურა 24

„ნურ"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. აი სურა, რომელიც ზეგარდმოვავლინეთ და დავადგინეთ იგი კანონად. ჩვენ გარდმოვავლინეთ მასში ცხადი აიათები, ეგების შეიგონოთ!

2. მეძავი ქალი და მეძავი კაცი - თითოეული გაროზგეთ ასჯერ, არ შეიბრალოთ ისინი ალლაჰის რჯულისათვის, თუ გწამთ ალლაჰი და დღე უკანასკნელი! მათი დასჯის მოწმე იყოს მორწმუნეთა ერთი ჯგუფი.

3. მეძავი კაცი ვერ დაქორწინდება თუ არ მეძავ ქალზე ან წარმართზე, ხოლო მეძავი ქალი ვერ გათხოვდეს, თუ არა მეძავ კაცზე ან წარმართზე. მორწმუნეებს კი ეს აეკრძალათ !

4. და რომელნიც ცილს დასწამებენ პატიოსან ქალებს, შემდეგ კი არ მოიყვანებენ ოთხ მოწმეს, მაშინ ისინი გაროზგეთ ოთხმოცჯერ. და არასდროს მიიღოთ მათი მოწმეობა, რამეთუ სწორედ ეგენი არიან ცოდვილნი,

5. გარდა მათი, რომელნიც ამის შემდეგ მოინანიებენ და გამოსწორდებიან. რამეთუ ალლაჰი, უეჭველად, შემნდობია, მწყალობელია!

6. რომელნიც ცილს დასწამებენ თავიანთ ცოლებს და მათ არ მოეძებნებათ მოწმენი, თუ არა თავიანთი სულისა, თითოეული იმათგანის მოწმეობა ალლაჰისადმი ოთხჯერ შეფიცებაა, რომ იგი ჭეშმარიტად მართალთაგანია,

7. და მეხუთედ იმისთვის, რომ ალლაჰის წყევლა იყოს მასზე, თუ იგი ცრუთაგანია!

8. და სასჯელი აეშორება ქალს, თუ ის ალლაჰის წინაშე ოთხჯერ დაამოწმებს, რომ კაცი უთუოდ ცრუთაგანია,

9. და მეხუთედ იმისთვის, რომ ალლაჰის რისხვა დაატყდეს მას თავზე, თუ კაცი მართალთაგანია!

10. და რომ არა მადლი ალლაჰისა თქვენდამი და შეწყალება მისი, და რომ არ ყოფილიყო ალლაჰი მომანიებზის შემსმენი და ბრძენი, (რა გეშველებოდათ)!...

11. უეჭველად, რომელთაც ცილი დასწამეს, თქვენგანნი არიან. არ ჩათვალოთ იგი სიავედ თქვენთვის. პირიქით, იგი სასიკეთოა თქვენთვის. მათგან ყოველ ადამიანს ჩადენილი დანაშაულის წილი მიეგება. და მათგან, რომელმაც ამის დიდი ნაწილი აიღო თავის თავზე, მოიგონა და გაავრცელა, მისთვისაა გამზადებული უდიდესი სასჯელი!

12. როცა გაიგონეთ ეს, მორწმუნე კაცები და ქალები რატომ არ დაფიქრდით კარგად და არ თქვით: „ეს ცხადი ცილისწამებაა?"

13. რატომ არ მოიყვანეს ამის დასამოწმებლად ოთხი მოწმე? თუ მოწმეებს არ მოიყვანებენ, მაშინ ეგენი ალლაჰის წინაშე ცრუნი არიან.

14. და რომ არა მადლი ალლაჰისა თქვენდამი და შეწყალება მისი სააქაოშიც და საიქიოშიც, უთუოდ შეგეხებოდათ უდიდესი სასჯელი იმისათვის, რაშიც ყელამდე იყავით ჩაფლულნი.

15. აკი იკვლევდით! თქვენი ენით და ბაგეებით ამბობთ იმას, რისი ცოდნაც არ გაგაჩნიათ, და ფიქრობთ, რომ ეს საქციელი უმნიშვნელოა, არადა ალლაჰის წინაშე ეს დიდი ცოდვაა!

16. და როცა ეს გაიგონეთ, რატომ არ თქვით: „არ გვეკადრება ამის თქმა. დიდება შენდა! ეს დიდი ცილისწამებააო?"

17. ალლაჰი გაფრთხილებთ, აღარასდროს გაიმეოროთ მსგავსი რამ, თუკი ხართ მორწმუნენი!

18. და ცხადყოფს ალლაჰი თქვენთვის აიათებს. ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!

19. უეჭველად, რომელთაც უყვართ რომ გაავრცელონ საზიზღრობა იმათ შორის, რომელთაც ირწმუნეს, სწორედ მათთვისაა მწარე სასჯელი სააქაოშიც და საიქიოშიც. ალლაჰი უწყის, და არ იცით თქვენ!

20. და რომ არა მადლი ალლაჰის თქვენდამი და შეწყალება მისი, და რომ არ ყოფილიყო ალლაჰი მიმტევებელი და მწყალობელი, (რა გეშველებოდათ)!...

21. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! არ გაჰყვეთ კვალნსა ეშმაკისას. და ვინც მიჰყვება კვალნსა ეშმაკისას, იცოდეს, რომ იგი მოუწოდებს სიბილწისაკენ და უგვანობისკენ. და რომ არა მადლი ალლაჰისა თქვენდამი და შეწყალება მისი, ვერც ერთი ვერასდროს განიწმინდებოდით. მაგრამ ალლაჰი განწმენდს იმას, ინებებს ვისაც. ალლაჰი ყოვლისმსმენია, ყოვლისმცოდნეა!

22. დაე, მდიდარნი და შეძლებულნი თქვენგან ნუ დაიფიცებენ, რომ არ დაეხმარებიან ნათესავებს, ღატაკებს და ალლაჰის გზაზე გადასახლებულებს. დაე, აპატიონ და იყვნენ ლმობიერნი. განა არ გინდათ, რომ ალლაჰმა მოგიტევოთ? ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია!

23. უეჭველად, რომელნიც ცილს დასწამებენ პატიოსან მორწმუნე ქალებს, რომლებსაც შეცოდება არც კი გაუვლიათ გულში, დაწყევლილ იქნებიან ამქვეყნიურ და იმქვეყნიურ ცხოვრებაში და მათთვისაა უდიდესი სასჯელი!

24. იმ დღეს მათი ენა, ხელები და ფეხები მათ წინააღმდეგ დაამოწმებენ იმას, რასაც ისინი სჩადიოდნენ!

25. იმ დღეს მათ ალლაჰი სრულად მიაგებს ჭეშმარიტი ანგარიშგებით, და გაიგებენ ისინი, რომ იგი, ალლაჰი ცხადი ჭეშმარიტებაა!

26. ბილწი ქალები ბილწი კაცებისთვის არიან, ბილწი კაცები კი ბილწი ქალებისთვის, ქველი ქალები ქველი კაცებისთვის, ქველი კაცები კი - ქველი ქალებისთვის. სწორედ რომ შორს არიან ეგენი იმისგან, რასაც ამბობენ მათ შესახებ. მათთვისაა მიტევება და უხვი სარჩო!

27. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! არ შეხვიდეთ სახლებში, გარდა თქვენი სახლებისა, სანამ არ ითხოვთ ნებართვას და არ მიესალმებით იქ მცხოვრებლებს. ეს თქვენთვისვეა უკეთესი, ეგების შეიგონოთ!

28. და თუ ვერავის ნახავთ მასში, არ შეხვიდეთ, სანამ ნებას არ დაგრთავენ. და თუ გეტყვიან „გაბრუნდით უკან!“ - წადით. ეს უმჯობესია თქვენთვის. ჭეშმარიტად, ალლაჰი უწყის იმას, რასაც აკეთებთ!

29. და არ არის თქვენთვის ცოდვა, რომ შეხვიდეთ სახლებში , სადაც არავინ ცხოვრობს, მასშია სარგებელი თქვენთვის. და ალლაჰი უწყის იმას, რასაც ამჟღავნებთ თქვენ და მალავთ რასაც.

30. უთხარი მორწმუნე კაცებს, მოარიდონ თვალნი მათნი აკრძალულს და დაიცვან ნამუსი მათნი. ეს უფრო წმინდაა მათთვის. უეჭველად, ალლაჰი უწყის, რასაც ისინი სჩადიან.

31. და უთხარი მორწმუნე ქალებს, მოარიდონ თვალნი მათნი აკრძალულს და დაიცვან ნამუსი მათნი და არ გამოაჩინონ თავიანთი სამშვენისები, გარდა მოჩანს რაც მისგან ; დაფარონ საბურველით გულმკერდი და არ დაანახონ თავიანთი სამშვენისები არავის, გარდა ქმრისა, მამისა, მამამთილისა, ვაჟიშვილებისა, ქმრის ვაჟიშვილებისა, ძმებისა და ძმათა და დათა ძმებისა, მათი ქალებისა, მხევლებისა, რომლებიც მათმა მარჯვენამ მოიპოვა, მამაკაცი მსახურებისა, რომლებსაც ქალის სურვილი არ გააჩნიათ, ბავშვებისა, რომლებიც ქალის სიშიშვლეს ვერ ამჩნევენ. და არ გადადგან ფეხი ისე, რომ არ გამოაჩინონ ის, რაც უნდა დამალონ. ჰეი მორწმუნენო! ერთბაშად შესთხოვეთ ალლაჰს მოტევება, ეგებ იქმნათ ნეტარნი!

32. და დააქორწინეთ თქვენგან ის, ვინც დასაქორწინებელია, და ასევე მორწმუნენი თქვენი მონებიდან და მხევალნიდან. თუ ღარიბნი არიან, ალლაჰი გაამდიდრებს მათ თავისი მადლით. რამეთუ ალლაჰი ყოვლისმომცველია, ყოვლისმცოდნეა!

33. ნამუსი დაიცვან მათ, რომელნიც ვერ ახერხებენ დაქორწინებას, იმ დრომდე, სანამ ალლაჰი არ გაამდიდრებს მათ თავისი მადლით. და რომელთაც უნდათ მიიღონ წიგნი „აზატობისა“ მათგან, ვისმა მარჯვენამაც მოიპოვა ისინი, მიეცით მათ ის, თუ

იპოვეთ მასში სიკეთე და დაასაჩუქრეთ ისინი იმ ქონებიდან, რომელიც ალლაჰმა თქვენ გიბოძათ. არ დააძალოთ თქვენს მონა ქალებს მრუშობა, რომ მიიღონ წარმავალი კეთილი, თუკი მათ სურთ უმწიკვლობის შენარჩუნება. და თუ ვინმე აიძულებს მათ ამას, ალლაჰი იძულების შემდეგ, უეჭველად, მათდამი შემნდობია, მწყალობელია!

34. ვფიცავ, ჩვენ ზემოვავლინეთ თქვენთვის ცხადი აიათები და იგავები იმათზე, რომელთაც თქვენამდე განვლეს, და შეგონება ღვთისმოშიშთათვის!

35. ალლაჰი ცათა და მიწის ნათელია. მისი ნათელი ნიშის დარია, რომელშიც ლამპარია. ლამპარი მინაშია, რომელიც მარგალიტის მსგავს ვარსკვლავს ჰგავს. იგი ალდება დალოცვილი ზეთისხილის ხისგან, რომელსაც არ ანათებს მზე მხოლოდ აღმოსავლეთიდან ან მხოლოდ დასავლეთიდან. მისი ზეთი მზადაა ანათოს ცეცხლის მიუკარებლადაც. იგია სინათლე სინათლეზე! დაადგენს ალლაჰი თავის სინათლეზე, ინებებს ვისაც! ალლაჰს მოაქვს ადამიანებისთვის იგავები, და ალლაჰი ყოვლისმცოდნეა!

36. სახლებში, რომელშიც ალლაჰმა ნება დართო, რომ ამაღლებულიყო და მოხსენებულიყო სახელი მისი, მასში განადიდებენ მას დილაობით და საღამოს ჟამს.

37. კაცთ, რომელთაც ვაჭრობა და ყიდვა-გაყიდვა ვერ მოსწყვეტს ალლაჰის მოხსენიებას, ლოცვის აღვლენას და ზექათის გაღებას, მათ ეშინიათ დღის, როცა შეძრწუნდება გულნი და თვალნი.

38. რათა მიაგოს ალლაჰმა მათ საუკეთესო იმისგან, რაც მათ გააკეთეს და უმრავლოს თავისი წყალობით. და ალლაჰი უთვალავ სარჩოს მიაგებს იმას, ინებებს ვისაც.

39. ხოლო რომელთაც უარყვეს, მათი ნამოქმედარი მსგავსია უდაბნოს მირაჟისა, რომელიც მოწყურებულს შორიდან წყალი ჰგონია. და როცა მიუახლოვდება, ვერაფერს იპოვის, მხოლოდ თავის წინაშე ის ჰპოვებს ალლაჰს, რომელიც სრულად მიაგებს მისი ანგარიშით, რამეთუ ალლაჰი სწრაფანგარიშმიმგებია!

40. ან ჰგვანან წყვდიადს აბობოქრებულ ზღვაში. რომელსაც ფარავს აზვირთებული ტალღები, ხოლო მათ თავზე კი ღრუბელია, ერთი წყვდიადი მეორეზე! თუ ის ხელს ამოჰყოფს, ვერ შეძლებს საკუთარი ხელის დანახვას. და ვისაც ალლაჰმა არ უწყალობა სინათლე, სინათლე არ ეღირსება!

41. ნუთუ ვერ ხედავ, რომ ალლაჰს ადიდებენ ისინი, ვინცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა, ასევე ფრინველები გაშლილი ფრთებით?! თითოეულმა იცის თავისი ვედრება და მისი საქები სიტყვები. და ალლაჰი უწყის, რასაც ისინი სჩადიან!

42. ალლაჰს ეკუთვნის მეუფება ცათა და მიწის და ალლაჰთანაა მისაქციელი!

43. ნუთუ ვერ ხედავ, რომ ალლაჰი გადააადგილებს ღრუბლებს, მერე აერთიანებს მათ, მერე საწვიმარ ღრუბლებად აქცევს და ხედავ როგორ იღვრება ნაპრალებიდან თავსხმა. და იგი გარდმოავლენს ციდან, მთების მსგავს ღრუბლებიდან სეტყვას. და დაატეხს თავს იმას, ინებებს ვისაც, და აშორებს იმას, ინებებს ვისაც. მათ ელვარებას შუძლია დააბრმავოს მზერა!

44. ალლაჰი ცვლის დღესა და ღამეს. ამაშია შეგონება თვალხილულთათვის!

45. ალლაჰმა გააჩინა ყოველი ცხოველი წყლიდან. მათგან ერთნი მუცელზე ხოხავენ, მეორენი ორ ფეხზე დადიან, ზოგი კი ოთხ ფეხზე. ალლაჰი იქმს იმას, რასაც ინებებს. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისშემძლეა!

46. ჩვენ უკვე ზეგარდმოვავლინეთ ცხადი აიათები, და ალლაჰი დაადგენს სწორ გზაზე, ინებებს ვისაც!

47. ისინი (პირმოთნენი) ამბობენ: „ვიწამეთ ალლაჰი და შუამავალი და ვემორჩილებით." მაგრამ ამის შემდგომ ერთი ნაწილი ამათგან პირს იბრუნებს და სწორედ ეგენი არ არიან ჭეშმარიტი მორწმუნენი!

48. როცა მათ მოუწოდებენ ალლაჰისკენ და მისი შუამავლისკენ, რათა განსაჯოს მათ შორის, ნაწილი მათგან პირს იბრუნებს.

49. მართალნი რომ იყვნენ, მორჩილად მიეახლებოდნენ მას.

50. ნუთუ მათი გულები დასნეულებულია? ან იქნებ, ეჭვობენ? ან იქნებ, ეშინიათ, რომ ალლაჰი და მისი შუამავალი უსამართლოდ განსჯიან მათ? არა, ისინი თავად იქცევიან უსამართლოდ!

51. როცა მორწმუნენს მოუხმობენ ალლაჰისკენ და მისი შუამავლისკენ, რათა განსაჯოს მან მათ შორის არსებული, ამბობენ: „შევისმინეთ და გმორჩილებთო!" უეჭველად, ისინი არიან ნეტარნი!

52. ვინც ემორჩილება ალლაჰს და მის შუამავალს, შიში აქვს ალლაჰის და ეკრძალვის, სწორედ ეგენი არიან ნეტარნი!

53. ისინი (პირმოთნენი) დებენ ძლიერ ფიცს ალლაჰის წინაშე, აქაოდა შენ რომ გებრძანებინა მათთის, უსათუოდ გამოვიდოდნენ. უთხარი: „ნუ იფიცებთ! ასეთი მორჩილება ცნობილია. უეჭველად, ალლაჰი უწყის, რასაც თქვენ სჩადიხართ!"

54. უთხარი: „ჭეშმარიტად, ალლაჰს ჰმორჩილებდეთ და მის შუამავალს!" თუ პირს იბრუნებთ, ის პაუხს აგებს იმაზე, რაც მან იტვირთა, თქვენ კი მოგეკითხებათ ის, რაც თქვენ იტვირთეთ. მაგრამ თუ დაემორჩილებით მას, სწორი გზით ივლით. შუამავლის ვალდებულება მხოლოდ ცხადი შეტყობინებაა!

55. ალლაჰმა აღუთქვა თქვენგან მათ, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, მემკვიდრეობა ქვეყნისა. იმათ დარად, რომელნიც მათ უწინ იყვნენ. იგი უდაოდ მისცემს მათ საშუალებას დაამკვიდრონ მათი სარწმუნოება, რომელიც მან მათთვის მოიწონა და შეუცვლის მათ შიშს უსაფრთხოებით. ისინი თაყვანს მცემენ და არავის მიიქმნიან თანაზიარად. ხოლო ისინი, ვინც ამის შემდგომ არ ირწმუნებენ, სწორედ ეგენი არიან ურჯულონი!

56. ილოცეთ, გაეცით ზექათი და ჰმორჩილებდეთ შუამავალს, ეგებ შეიქმნათ შეწყალებულნი!

57. არ იფიქრო, რომ ურწმუნოები გადარჩებიან ქვეყანაზე. მათი თავშესაფარი ცეცხლი იქნება. და რა საზარელი სამყოფელია!

58. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! დაე, თქვენი მარჯვენით მოპოვებულმა მონებმა და იმათ, ვინც სრულწლოვანი არ გამხდარა, თქვენგან ნებართვა აიღონ შემოსვლაზე სამგზის: დილის ლოცვამდე, შუადღეს, როცა სამოსს იხდით და საღამოს ლოცვის შემდეგ. აი, სამი ჟამი სიშიშვლისა თქვენთვის. სხვა შემთხვევაში არც თქვენ და არც მათ ცოდვად არ გეთვლებათ ერთმანეთთან მიმოსვლა. ასე გაგიმარტავთ თქვენ ალლაჰი აიათებს. რამეთუ ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!

59.	როცა თქვენი ბავშვები სრულწლოვანებას მიაღწევენ, ნებართვა აიღონ თქვენგან, როცა ამას აკეთებენ მათზე უფროსები. ასე განგიმარტავთ თქვენ ალლაჰი აიათებს. რამეთუ ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!

60.	ცოდვად არ ეთვლებათ მოხუც ქალებს, რომლებსაც გათხოვების იმედი აღარ აქვთ, ზედა სამოსი გაიხადონ, თავისი სამშვენისების გამოჩენის გარეშე, მაგრამ მათთვისვეა უმჯობესი თუ ამისგან თავს შეიკავებენ. ალლაჰი ყოვლისმსმენია, ყოვლისმცოდნეა!

61.	ცოდვად არ ეთვლება ბრმას, კოჭლს, ავადმყოფს და თავად თქვენც, თუ შეჭამთ თქვენს სახლებში, ან დედ-მამის, და-ძმების, ბიძების სახლებში (დედის და მამის მხრიდან), ან მამიდების და დეიდებისა სახლებში, რომლის გასაღებიც თქვენს განკარგულებაშია, ან თქვენი მეგობრის სახლში. ცოდვად არ ჩაგეთვლებათ თუ შეჭამთ ერთად ან ცალ-ცალკე. როცა შედიხართ სახლში, მიესალმეთ ერთმანეთს ალლაჰის სახელით, მომმადლებელისა და კეთილის. ასე გაგიმარტავთ თქვენ ალლაჰი აიათებს, ეგებ გონს მოეგოთ!

62.	მორწმუნენი არიან მხოლოდ ისინი, რომელთაც ირწმუნეს ალლაჰი და მისი შუამავალი. როცა ისინი მის გვერდით არიან საერთო საქმეში, არ წავლენ მისი ნების გარეშე. უეჭველად, რომელნიც შენგან ნებართვას ითხოვენ, სწორედ ეგენი არიან, რომელთაც ირწმუნეს ალლაჰის და მისი შუამავალის. თუ ნებართვას გთხოვენ თავიანთი საქმეების გამო, ნება მიეცი მათგან იმას, ვისაც ინებებ, და შესთხოვე ალლაჰს მიუტევოს მათ. უეჭველად, ალლაჰი მიმტევებელია, მწყალობელია!

63.	შუამავალს ნუ მიმართავთ ისე, როგორც ერთმანეთს მიმართავთ. ალლაჰი უწყის თქვენგან იმათ, რომელნიც მალვით, შეფარვით მიდიან. დაე, გაფრთხილდნენ ისინი, რომელნიც მის ნებას ეწინააღმდეგებიან, რომ არ დაატყდეთ თავს განსაცდელი ან მწარე სასჯელი!

64.	უეჭველად, ალლაჰს ეკუთვნის ის, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. იგი უწყის რა ყოფაში ხართ და უწყის ის დღე, როცა იქნებიან ისინი მასთან მიბრუნებულნი. იგი ამცნობს მათ იმას, რასაც სჩადიოდნენ, რამეთუ ალლაჰი ყოვლისმცოდნეა!

სურა 25
ფურყან

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1.	რაოდენ დიადია იგი, რომელმაც ზეგარდმოუვლინა „ფურყანი“თავის მსახურს, რათა ყოფილიყო სამყაროთათვის შემგონებელი!

2.	რომელსაც ეკუთვნის მეუფება ცათა და ქვეყნისა. მას არ ჰყავს ძე და არ ჰყოლია ზიარი მეუფებაში. და მან გააჩინა ყოველი საგანი და განუსაზღვრა ჩინება!

3.	და მის ნაცვლად სხვა ღვთაებებს დაუწყეს თაყვანისცემა, რომელთაც არაფერი შეუქმნიათ, არამედ თავად იყვნენ შექმნილნი. მათ არ შეუძლიათ არც ზიანის მიყენება და არც სიკეთისა, საკუთარი თავისთვისაც კი, და არ განაგებენ სიკვდილს, არც სიცოცხლეს, არც აღდგომას.

4. და თქვეს მათ, რომელთაც უარყვეს: „ეს სიცრუეა, რომელიც მან სხვა ადამიანების დახმარებით შეთხზაო.“ უეჭველად, ისინი უსამართლოდ იქცევიან და ცრუობენ.

5. და ამბობენ: „ეს წინაპართა ლეგენდებია. მან ითხოვა ჩამიწერეთ, და ამას უკითხავენ დილით და საღამოთი.“

6. უთხარი: „ზეგარდმოავლინა ეს იმან, რომელიც უწყის ცათა და ქვეყნის საიდუმლოს. უეჭველად, იგია მიმტევებელი, მწყალობელი!“

7. მათ თქვეს: „ეს რა შუამავალია, საჭმელს ჭამს და ბაზარში დადის? რატომ არ ზეგარდმოავლინა ანგელოზი, რომელიც მასთან ერთად შეაგონებდა?

8. რატომ არ ებოძა საგანძური? რატომ არა აქვს ბაღი, რომელიც გამოკვებავდა?“ უსამართლოებმა თქვეს: „უეჭველად, თქვენ მოჯადოებულ კაცს აჰყოლიხართ!“

9. ნახე, როგორ იგავებს გიყვებიან! გზასაცდენილან და ვეღარც გამოსავალს ჰპოულობენ!

10. რაოდენ დიადია იგი, რომელიც გიბოძებს, თუკი ინებებს, ამაზე უკეთესს – სამოთხის ბაღებს, სადაც ძირს მდინარეები მიედინება, და დაადგენს შენთვის სასახლეებს!

11. მაგრამ ისინი სიცრუედ რაცხავენ საათს , და გავამზადეთ მისთვის ცეცხლი, ვინც ცრუდ რაცხავს წარღვნას!

12. როცა დაინახავენ მას შორიდან, გაიგონებენ მის მრისხანე შიშინს და ღრიალს.

13. მაშინ, როცა ხელებშეკრულს ჩააგდებენ ვიწრო ადგილას, სიკვდილს მოუხმობენ ისინი.

14. არ მოუხმოთ დღეს ერთხელ სიკვდილს, არამედ მოუხმეთ მრავალჯერ სიკვდილს!

15. უთხარი: „ესაა უმჯობესი თუ მარადისობის ბაღები, რომელიც აღუთქვა ღვთისმოშიშებს და მიეცემათ მათ საზღაურად და ადგილსამყოფელად?“

16. იქ მიიღებენ ისინი ყოველივეს, რასაც ისურვებენ და სამარადისოდ დარჩებიან მასში. შენმა უფალმა აღუთქვა ამ თხოვნის შესრულება!

17. იმ დღეს შეკრებს იგი მათ და იმათაც, ვისაც ეთაყვანებოდნენ თვინიერ ალლაჰის და ეტყვის: „ეს თქვენ აცდუნეთ ჩემი მონები თუ თავად ისინი ცდუნდნენ გზიდან?“

18. მიუგებენ: დიდება შენდა! შენ გარდა არავინ არ უნდა აგვერჩია მფარველად და შემწედ. მაგრამ შენ დართე მათ და მათ მამებს ნება, ესარგებლათ სიკეთით, და დაივიწყეს მათ შეხსენება. ასე შეიქნენ წარწყმედილ ხალხად!“

19. ისინი უარყოფდნენ იმას, რაც თქვენ თქვით, და ვერ აცდებით (სასჯელს) და ვერც თავს უშველით. თქვენგან ისინი, რომელნიც უსამართლოდ იქცეოდნენ უდიდეს სასჯელს ვაგემებთ!

20.  არც შენ წინ მოგვივლენია შუამავალები, რომლებიც არ ჭამდნენ და არ დადიოდნენ ბაზარში. ჩვენ ზოგი თქვენგანი ვქმენით მეორენის გამოსაცდელად, განა გამოიჩინეთ თქვენ მოთმინება? შენი ღმერთი ყოვლისმხედველია!

21.  და თქვეს მათ, რომელნიც არ სასოებენ ჩვენთან შეხვედრას: „რატომ არ წარმოგვიგზავნე ანგელოზები? და რატომ ვერ ვჭვრეტთ ჩვენს ღმერთს?" ამპარტავნობენ სულით და იჩენენ უდიდეს ურჩობას.

22.  იმ დღეს, როცა იხილავენ ისინი ანგელოზებს, ცოდვილთათვის არ იქნება სასიხარულო ამბები და ეტყვიან ისინი: „ვერ ეღირსებით!"

23.  და თვალწინ გადავუშლით საქმეებს, რომელსაც ისინი სჩადიოდნენ და ვაქცევთ მათ ნაცარტუტად!

24.  სამოთხის ბინადართ იმ დღეს უკეთესი ბინა და მშვენიერი ადგილსამყოფელი ექნებათ მოსასვენებლად!

25.  იმ დღეს ზეცა გაიპობა ღრუბლებით დაფარული, და ზეგარდმოევლინებიან ანგელოზნი!

26.  მეუფება იმ დღეს ჭეშმარიტებაა მოწყალისათვის, და ის დღე იქნება მძიმე ურწმუნოთათვის!

27.  იმ დღეს უსამართლო დაიკბენს ხელებს და იტყვის: „ნეტავ, ამერჩია გზა შუამავლის გვერდით!

28.  ვაი, ჩემს თავს! ნეტავ, არ ამერჩია მოყვასად მავანი!

29.  ეს მან გამარიდა ყურანისგან, მას მერე რაც ის ჩემამდე მოვიდა." უეჭველად, ეშმაკი ადამიანს ტოვებს ეულად!

30.  შუამავალმა თქვა: „ღმერთო ჩემო!უეჭველად, ჩემმა ხალხმა მიატოვა ეს ყურანი!"

31.  აი ასე დავუდგინეთ ყოველ შუამავალს მტრები ცოდვილთაგან, მაგრამ კმარა, შენი ღმერთი სწორ გზაზე დამდგენად და შემწედ!

32.  და თქვეს, რომელთაც უარყვეს: „რატომ არ გარდმოუვლინა მას ყურანი ერთბაშად?" ასე მოვიქეცით, რათა გაგიმტკიცოთ მისით გული და გაგიმარტოთ იგი ცხადად!

33.  რა იგავიც არ უნდა დაგიდონ შენ, ჩვენ მოგმადლით ჭეშმარიტებას და საუკეთესო განმარტებას!

34.  რომელნიც პირქვე დამხობილი შეკრებილი იქნებიან ჯოჯოხეთში, სწორედ მათთვისაა გამზადებული ყველაზე ცუდი ადგილსამყოფელი და ისინი სხვებზე მეტად აცდენილნი არიან გზას!

35.  ვფიცავ, ჩვენ ვუბოძეთ მუსას წიგნი და დავადგინეთ მასთან ერთად მისი ძმა ჰარუნი მის თანაშემწედ!

36.  ვუბრძანეთ: „ორივე წადით იმ ხალხთან, რომელთაც ცრუდ შერაცხეს ჩვენი აიათები!" მერე გავანადგურეთ ისინი ძირფესვიანად.

37. ჩვენ დავახრჩეთ ნუჰის ხალხი, როცა მათ ცრუდ შერაცხეს შუამავლები და დავადგინეთ სასწაულად ხალხთათვის. ჩვენ გავუმზადეთ უსამართლოებს მტანჯველი ცეცხლი!

38. ასევე ადის და სემუდის ტომებს, და რასსის მცხოვრებლებს, და მრავალ თაობას, რომელიც მათ შორის იყო!

39. თითოეულ მათგანს მოვუყვანეთ იგავები და თითოეული მათგანი ძირფესვიანად გავანადგურეთ.

40. და ვფიცავ, მათ უკვე ჩაუარეს დასახლებებს, რომლებსაც დაატყდა საშინელი წვიმა – ლეშტერი . განა ვერ დაინახეს ეს? არა, არ სასოობენ, რომ აღდგენილ იქნებოდნენ!

41. შენი დანახვისთანავე მასხრად გიგდებენ: „ნუთუ ისაა, ვინც ალლაჰმა შუამავლად წარმოგზავნა?

42. საცაა ჩვენი ღვთაებებისგან ზურგს გვაქცევინებდა, ჩვენ რომ მოთმინება არ გამოგვეჩინაო." როცა ისინი სასჯელს დაინახავენ, გაიგებენ, ვინ უფრო გზააბნეული ყოფილა!

43. გინახავს ის, ვინც თვისი ვნება გააღმერთა? ნუთუ მისი დამცველი და მფარველი იქნები?

44. თუ ფიქრობ, რომ მათი უმრავლესობა შეისმენს ან შეიგნებს? ისინი სხვა არავინ არიან, თუ არა მსგავსნი პირუტყვისა, ან მათზე მეტად გზააბნეულნი!

45. განა არ გინახავს, როგორ განფენს ჩრდილს? რომ ენება, უმოძრაოს გახდიდა მას. მერე ვქმენით მზე მის მეგზურად!

46. და მერე ნელ-ნელა მივიზიდავთ მას ჩვენსკენ!

47. იგია, რომელმაც დაადგინა თქვენთვის ღამე საბურველად, ძილი – მოსასვენებლად, და დღე კი – გამოსაცოცხლებლად!

48. იგია, რომელიც ქარებს გზავნის მახარობლად თავისი წყალობისა. ჩვენ გარდმოვავლენთ ციდან სუფთა და განწმენდილ წყალს,

49. რათა გამოვაცოცხლოთ მკვდარი მიწა და დავარწყულოთ ურიცხვი საქონელი და მრავალი ადამიანი, რომელიც ჩვენვე გავაჩინეთ!

50. და ვფიცავ, ჩვენ მათ შორის ვანაწილებთ მას (წვიმის წყალს), რათა შეიგონონ. მაგრამ უმრავლესობა ხალხისა უმადურია!

51. ჩვენ რომ გვენება, უთუოდ, თითოეულ დასახლებაში შემგონებელს მოვავლენდით!

52. ამიტომ არ დაემორჩილო ურწმუნოებს და მისი (ყურანის) მეშვეობით აწარმოე მათთან დიადი ბრძოლა!

53. იგია, რომელმაც ერთად დაადგინა ორი ზღვა: ერთი მტკნარი, მეორე კი მლაშე, ხოლო მათ შორის უხილავი მიჯნა და გადაულახავი ზღუდე!

54.  იგია, რომელმაც გააჩინა ადამიანი წყლისგან და დაუდგინა მას ნათესავნი და თავისიანები . რამეთუ ღმერთი შენი ყოვლისშემძლეა!

55.  და ეთაყვანებიან გარდა ალლაჰისა იმას, ვინც ვერც სიკეთეს, ვერც ზიანს ვერ მოუტანთ. ურწმუნო დამხმარეა თავისი ღმერთის წინააღმდეგ!

56.  ჩვენ მოგავლინეთ მხოლოდ მახარობლად და შემგონებლად!

57.  უთხარი: „თქვენგან ამისთვის არ ვითხოვ არანაირ საფასურს, ოღონდ მსურველმა თავისი ღმერთისკენ მიმავალ გზას დაადგეს!"

58.  და სასოებდე მარადიულს, რომელიც არ მოკვდება, და ქებითა განადიდე იგი. იგი საკმარისია, თავის მსახურთა ცოდვების მცოდნედ!

59.  რომელმაც გააჩინა ექვს დღეში ცანი და მიწა და ის, რაც მათ შორისაა და მერე ძალაუფლება და მესვეურობა ზეაღმართა. იგი მოწყალეა. მაშ, ჰკითხე ამის თაობაზე მცოდნეს !

60.  როცა მათ ეუბნებიან: სეჯდე აღასრულეთ მოწყალის წინაშე! – პასუხობენ: რას ნიშნავს მოწყალე? ნუთუ სეჯდე აღვასრულოთ იმიტომ, რომ გვიბრძანებ? და ეს აძლიერებს მათ ზიზღს!

61.  დიდება მას, რომელმაც დაადგინა ცაზე ზოდიაქოს თანავარსკვლავედი და ასევე მნათობი და მთვარე მანათობელი!

62.  იგია, რომელმაც მონაცვლეობა დაუდგინა ღამეს და დღეს მათთვის, ვისი სურვილიცაა, რომ შეიგონოს და მადლიერი იყოს.

63.  ხოლო მოწყალის მსახურნი არიან ისინი, რომელნიც მოკრძალებულად დადიან ქვეყანაზე და როცა უმეცარი შემოხვდებათ ეუბნებიან: „სალამი !"

64.  რომელნიც ღამეს ატარებენ სეჯდეს აღმვლენი და ფეხზე მდგარნი თავისი ღმერთის წინაშე,

65.  ისინი ამბობენ: „ღმერთო ჩვენო! აგვარიდე ტანჯვა ჯოჯოხეთისა! უეჭველად, იქ ტანჯვა სამუდამოა.

66.  რა საზიზღარია ეს ადგილი და სამყოფელი!"

67.  ხოლო რომელნიც, როცა შემოწირულობას გასცემენ, არც ფლანგავენ და არც ძუნწობენ, საშუალოს ირჩევენ მათ შორის,

68.  ისინი არ მოუხმობენ სხვა ღვთაებებს, გარდა ალლაჰისა, და არ კლავენ სულს, რომელიც აკრძალა ალლაჰმა, გარდა სამართლის აღდგენისა. და არ მრუშობენ. ვინც იქმს ამას, სასჯელს გადაეყრება!

69.  მისი სასჯელი აღდგომის დღეს გაორმაგდება და დარჩება მარად დამცირებული!

70.  ეს არ ეხება მათ, ვინც მოინანია, ირწმუნა და სამართლიანად მოიქცევა. მათ ავ საქმეებს ალლაჰი კეთილით შეცვლის, რამეთუ ალლაჰი შემწყნარებელია, მიმტევებელია!

71.  ვინც ინანიებს და კეთილს იქმს, ის, უეჭველად, მიბრუნდება ალლაჰთან შენდობილი!

72.	ისინი არ მოწმეობენ სიცრუეს და როცა ავსიტყვაობას შეესწრებიან, ღირსეულად უვლიან გვერდს!

73.	ხოლო როცა მათ შეაგონებენ მათი უფლის აიათებით, არ რჩებიან ყრუნი და ბრმანი!

74.	რომელნიც ამბობენ: „ღმერთო ჩვენო! გვიბოძე ჩვენ სიხარული ჩვენი ცოლ-შვილის სახით და დაგვადგინე ჩვენ ღვთისმოშიშთათვის წინამძღვრად!

75.	სწორედ ისინი დაჯილდოვდებიან უმაღლესი ადგილით, რამეთუ იყვნენ მომთმენნი, და დახვდებიან იქ სალმითა და მშვიდობით!

76.	იქ დამკვიდრდებიან სამუდამოდ. რა მშვენიერია ეს ადგილსამყოფელი!

77.	უთხარი: „თუ არ იქნება თქვენი ვედრებანი, რატომ მოგანიჭებთ ღირსებას ღმერთი ჩემი, როცა ის ცრუდ შერაცხეთ? უეჭველად, მალე ის (სასჯელი) გარდაუვალი შეიქნება !“

სურა 26

„შუღერა“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1.	ტა. სინ. მიმ.

2.	ეს ცხადი წიგნის აიათებია!

3.	დარდისგან შეიძლება თავიც დაიღუპო, რამეთუ არ ხდებიან მორწმუნენი!

4.	თუ ჩვენ ვინებებთ, ზეციდან გარდმოვავლენთ სასწაულს, რომლის წინაშე მორჩილად მოიხრიან ქედს!

5.	როგორი შეხსენებაც არ უნდა მიიღონ მოწყალისაგან, ზურგს აქცევენ მას!

6.	უეჭველად, მათ შერაცხეს ეს სიცრუედ და მიუვათ მათ ამბავი იმისა, რასაც დასცინოდნენ!

7.	ნუთუ ვერ ხედავენ, დედამიწაზე რამდენი სახეობის სასარგებლო მცენარე აღმოვაცენეთ?

8.	უეჭველად, ამაში სასწაულია, მაგრამ მათი უმრავლესობა მაინც არ შეიქნენ მორწმუნენი!

9.	უეჭველად, შენი ღმერთი ძლევამოსილია, მოწყალეა!

10.	და აკი, შენმა ღმერთმა უხმო მუსას: „წადი უსამართლო ხალხთან -

11.	ფარაონის ხალხთან. ნუთუ არ შეიქმნებიან ღვთისმოშიშნი?“

12.	მიუგო: ღმერთო ჩემო! ვშიშობ, რომ ცრუდ არ შემრაცხონ,

13. გული შემეკუმშება და ენას ვერ მოვაბრუნებ. ჰარუნსაც უბოძე შუამავლობა,

14. რამეთუ მათ წინაშე ცოდვა მაწევს და მეშინია, არ მომკლან!

15. უთხრა: „არა (ნუ გეშინია)! ორივე წადით ჩემი სასწაულებით. უეჭველად, ჩვენ თქვენთან ერთად ვართ და ყველაფერს ვისმენთ!

16. ორივე მიდით ფარაონთან და უთხარით: უეჭველად, ჩვენ სამყაროთა ღმერთის შუამავალნი ვართ!

17. ამიტომ გამოუშვი ჩვენთან ერთად ისრაილის ძენი!"

18. (ფარაონმა) უთხრა): „განა ჩვენ არ გამოგზარდეთ ჩვილობიდან? განა ჩვენს შორის არ გაატარე მრავალი წელი?

19. განა შენ არ ჩაგიდენია ის, რაც ჩაიდინე? შენ ხარ ერთი უმადურთაგანი!"

20. მიუგო: მე ეს ჩავიდინე, როცა ვიყავი გზააბნეულთაგანი,

21. მე გავიქეცი თქვენგან, როცა შემეშინდა თქვენი. მაგრამ ჩემმა ღმერთმა მიწყალობა ცოდნა და დამადგინა შუამავალთაგან!

22. ხოლო წყალობა, რომელსაც მაყვედრი ისაა, რომ დაიმონე ისრაილის ძენი."

23. ფარაონმა უთხრა: „რას ნიშნავს ღმერთი სამყაროთა?"

24. მოუგო: „იგია მეუფე ცათა და ქვეყნის და იმის, რაც მათ შორისაა, თუკი თქვენ გსურთ ჭეშმარიტების შემეცნება!"

25. უთხრა მის გვერდით მყოფთ: „განა არ გესმით?"

26. უთხრა (მუსამ): „იგია ღმერთი თქვენი და თქვენი წინაპრების!"

27. მოუგო: „უეჭველად, თქვენთან წარმოგზავნილი შუამავალი შეშლილია!"

28. უთხრა (მუსამ): „იგია, ღმერთი აღმოსავლეთისა, დასავლეთისა და იმისა, რაც მათ შორისაა. თუკი მოუხმობთ გონს!

29. მიუგო: „თუკი შენ დაიდგინე ღვთაება, გარდა ჩემი, უთუოდ, გამოგამწყვდევ დილეგში."

30. უთხრა: „და თუ რამე ცხადს გაჩვენებო?"

31. მიუგო: „მაშ, გვაჩვენე, თუ მართალთაგანი ხარ!"

32. მაშინ მუსამ დააგდო თავისი კვერთხი და იქცა იგი აშკარა გველად.

33. ხელი ამოიღო თვისი და გახდა ის ქათქათა თეთრი მაყურებელთათვის.

34. უთხრა მის გვერდით მდგომ დიდებულებს: „უეჭველად, ეს განსწავლული ჯადოქარია.

35. თვისი ჯადოქრობით სურს ჩვენივე ქვეყნიდან გაძევება. რას მირჩევთ?"

36. უთხრეს: „დატოვე ის და მისი ძმაც, შენ კი გაგზავნე ქალაქებში შიკრიკები,

37. რათა მოგგვარონ მათ განსწავლული ჯადოქრები."

38. ამგვარად, შეკრიბეს ჯადოქრები დათქმული დღისთვის.

39. და აჰა, უთხრეს ხალხს: „შეიკრიბეთ!

40. შესაძლოა მოგვიწიოს ჯადოქრებზე გაყოლა, თუ ისინი გაიმარჯვებენ!"

41. და როცა მოვიდნენ ჯადოქრები, უთხრეს ფარაონს: „თუ გავიმარჯვებთ, საზღაურს მივიღებთ?"

42. მიუგო: „დიახ! ამ შემთხვევაში უდაოდ აღმოჩნდებით დაახლოებულთა შორის!"

43. მუსამ უთხრა: „ისროლეთ, რის სროლასაც აპირებთ."

44. მათ ისროლეს თავიანთი თოკები და კვერთხები. თქვეს: „ფარაონის ძლიერებით, უეჭველად, ჩვენ გავიმარჯვებთ!"

45. მერე მუსამ ისროლა თავისი კვერთხი და რას ხედავენ! მან გადაყლაპა იმათი ნახელავი!

46. მაშინ ჯადოქრები სეჯდეზე განერთხენ.

47. თქვეს: „ჩვენ ვირწმუნეთ სამყაროთა ღმერთის,

48. მუსას და ჰარუნის ღმერთი!"

49. უთხრა: „ნუთუ იწამეთ მისი მანამდე, სანამ ამის უფლებას მოგცემდით? უეჭველად, იგი თქვენი მეთავეა, რომელმაც ჯადოქრობა გასწავლათ! მაშ, მალე შეიტყობთ! უთუოდ, ხელ-ფეხს გარდიგარდმო მოგაჭრი და ძელზე გაგაკრავ თქვენ!"

50. მიუგეს: „არ ვდარდობთ! უეჭველად, ჩვენს ღმერთთან მივიქცევით!

51. უეჭველად, ჩვენ ვიმედოვნებთ, რომ მოგვიტევებს ჩვენი ღმერთი ჩვენს შეცოდებებს იმისთვის, რომ შევიქმენით პირველი მორწმუნეთაგანი!"

52. და ჩვენ შთავაგონეთ მუსას: „გაუდექი გზას ჩემს მსახურებთან ერთად ღამით, რამეთუ უკან დაგედევნებიან!"

53. ფარაონმა დაგზავნა ქალაქებში შემკრებნი:

54. „უეჭველად, ეგენი მცირერიცხოვანი და უბადრუკი ჯგუფია.

55. მაგრამ მათ განგვარისხეს,

56. უეჭველად, ჩვენ ყველანი ფხიზელი ხალხი ვართ!"

57. ამგვარად, მათ მივატოვებიეთ ბაღები და წყაროსთავები,

58. საგანძურები და დიდებული ადგილსამყოფელი.

59. აი ასე! ჩვენ დავუმკვიდრეთ იგი ისრაილის ძეთ!

60. დაედევნენ მათ მზის ამოსვლისას.

61. ხოლო როცა ორმა ჯგუფმა ერთმანეთი დაინახეს, მუსას მხლებლებმა თქვეს: „უეჭველად, დაგვეწევიან!“

62. მიუგო : არამც და არამც! უეჭველად, შემეწევა ჩემი ღმერთი და დამადგენს ჭეშმარიტ გზაზე!“

63. მაშინ შთავაგონეთ მუსას: „დაარტყი შენი ჯოხი ზღვას!“ უმალ გაიპო იგი და თითოეული ნაწილი უზარმაზარ მთასავით აღიმართა.

64. ჩვენ მივუახლოვეთ მეორენიც (ფარაონის ამალა)!

65. გადავარჩინეთ მუსა და ყველანი მასთან მყოფნი,

66. მერე კი დავახრჩვეთ სხვა დანარჩენნი!

67. უეჭველად, ამაში სასწაულია, მაგრამ უმრავლესობამ არ ირწმუნა!

68. და უეჭველად, შენი ღმერთი ძლევამოსილია, მწყალობელია!

69. წაუკითხე მათ ამბავი იბრაჰიმისა!

70. აკი, ჰკითხა მან მამამისს და თავის ხალხს: „რას ეთაყვანებით?“

71. მიუგეს: „თაყვანს ვცემთ კერპებს და მუდამდღე ვლოცულობთ მათზე.“

72. უთხრა: „ესმით კი თქვენი, როცა მოუხმობთ მათ?

73. მოაქვთ რამე სარგებელი თქვენთვის ან გავნებენ კი რამეს?“

74. მიუგეს: „ჩვენ ვჰპოვეთ, ჩვენი მამებიც ასე იქცეოდნენ“.

75. უთხრა: „განა ვერ უნდა შეიმეცნოთ, რას ეთაყვანებით

76. თქვენც და თქვენი წინაპრებიც?

77. უეჭველად, ისინი ერთიანად ჩემი მტრები არიან, გარდა სამყაროთა ღმერთისა,

78. რომელმაც გამაჩინა მე, სწორედ იგი დამადგენს ჭეშმარიტ გზაზე!

79. იგია, რომელიც მაჭმევს და მასმევს!

80. და როცა ავად ვხვდები, სწორედ იგია, რომელიც გამომაკეთებს!

81. რომელიც მომაკვდინებს და მერე გამაცოცხლებს!

82. რომელსაც ვსასოებ, რომ შემინდოს შეცოდებები ჩემი განკითხვის დღეს!

83. ღმერთო ჩემო! მომანიჭე ცოდნა და ჩამრიცხე მართალთა რიგებში!

84. დატოვე ჩემზე ჭეშმარიტი სიტყვა მომავალი თაობებისთვის!

85. და დამადგინე იმათთაგან, რომელნიც ხვავ-ბარაქიან სამოთხეებს იმემკვიდრებენ!

86. მამაჩემსაც მიუტევე, რამეთუ იგი ერთ-ერთი გზააბნეულთაგანი იყო!

87. და არ შემარცხვინო აღდგომის დღეს,

88. იმ დღეს, როცა არც სიმდიდრე, არც ძენი არავის წაადგება,

89. გარდა იმისა, ვინც წარსდგება ალლაჰის წინაშე უბიწო გულით!“

90. და მოახლოვდება სამოთხე ღვთისმოშიშთათვის!

91. და აშკარა გახდება ზღვარგადასულთათვის ჯოჯოხეთი!

92. მათ ეტყვიან: „სად არიან ისინი, ვისაც ეთაყვანებოდით?

93. გარდა ალლაჰისა, შეგეწევიან კი ისინი თქვენ ან საკუთარ თავს?“

94. და ერთიმეორეზე დაყრილი იქ იქნებიან ზღვარგადასულებთან,

95. ეშმაკის ჯართან, ყველა ერთად.

96. იკამათონ იქ და თქვან:

97. „ვფიცავთ ალლაჰს, ცხად გზააბნევაში ვიყავით,

98. როცა გათანაბრებდით სამყაროთა ღმერთთან!

99. მხოლოდ ცოდვილებმა შეგვიყვანეს გზააბნევაში

100. და არა გვყავს შემწენი,

101. არც ერთგული მეგობარი,

102. დაბრუნება რომ შეგვეძლოს, მორწმუნენი შევიქნებოდით!“

103. უეჭველად, ამაშია სასწაული, მაგრამ უმრავლესობამ არ ირწმუნა.

104. უეჭველად, შენი ღმერთი ძლევამოსილია, მწყალობელია!

105. ნუჰის ხალხმა შუამავლები ცრუდ შერაცხა.

106. აკი, უთხრა მათ მათმა ძმამ, ნუჰმა: „განა არ შეიქმნებით ღვთისმოშიშნი?

107. უეჭველად, მე თქვენთვის წარმოგზავნილი სანდო შუამავალი ვარ.

108. მაშ, გეშინოდეთ ალლაჰისა და დამემორჩილეთ!

109. ამისთვის არ ვითხოვ თქვენგან საზღაურს, რამეთუ საზღაურს მხოლოდ სამყაროთა ღმერთი მომმადლის!

110. მაშ, გეშინოდეთ ალლაჰის და დამემორჩილეთ!“

111. უთხრეს: „განა დაგიჯერებთ შენ, რამეთუ მოგყვებიან მხოლოდ მდაბიონი?“

112. მიუგო: „მე არ მაქვს ცოდნა იმისა, თუ რას სჩადიან ისინი.

113. მხოლოდ ჩემი უფალი წარუდგენს მათ ანგარიშს, ნეტავ, გესმოდეთ ეს!

114. არ გავყრი მორწმუნეებს,

115. მე მხოლოდ ცხადი შემგონებელი ვარ!"

116. უთხრეს: „ჰეი, ნუჰ! თუ არ გაჩერდები, ერთ-ერთი ქვით ჩაქოლილთაგანი გახდები!"

117. თქვა: „ღმერთო ჩემო! ჩემმა ხალხმა ცრუდ შემრაცხა.

118. საბოლოოდ განსაჯე ჩვენს შორის და მიხსენი მე და ის მორწმუნენი, ვინც ჩემთანაა!"

119. ამგვარად, ჩვენ ვიხსენით ის და მასთან ერთად მყოფნი სავსე გემით!

120. მერე კი დავახრჩეთ ყველა დარჩენილი!

121. უეჭველად, ამაშია სასწაული, მაგრამ უმრავლესობამ არ ირწმუნა!

122. უეჭველად, შენი ღმერთი ძლევამოსილია, მწყალობელია!

123. ადიელებმა ცრუდ შერაცხეს შუამავლები.

124. აკი, უთხრა მათ მათმა ძმამ ჰუდმა: „განა არ შეიქმნებით ღვთისმოშიშნი?

125. უეჭველად, მე თქვენთვის წარმოგზავნილი სანდო შუამავალი ვარ!

126. გეშინოდეთ ალლაჰის და დამმორჩილდით!

127. მე არ გთხოვთ ჯილდოს, რამეთუ მე მხოლოდ სამყაროთა ღმერთი დამაჯილდოებს!

128. ნუთუ ყოველ გორაკზე აღმართავთ ძეგლს,

129. ააგებთ სასახლეებს, თითქოს მარად იცოცხლებთ,

130. და შეიპყრობთ ადამიანებს, როგორც სასტიკი მტარვალები?

131. გეშინოდეთ ალლაჰის და დამმორჩილდით!

132. გეშინოდეთ იმის, რომელმაც შეგეწიათ იმით, რაც იცოდით!

133. ის შეგეწიათ შინაური პირუტყვით და ძეებით,

134. ბაღებით და წყაროსთავებით.

135. ვშიშობ, უეჭველად, მოგეწევათ მტანჯველი სასჯელი დიად დღეს!"

136. მიუგეს: „სულერთია ჩვენთვის შეგვაგონებ თუ არ შეგვაგონებ.

137. ეს მარტოოდენ ადათია ძველების

138. და არ ვიქნებით ჩვენ დასჯილნი!"

139. ცრუდ შერაცხეს იგი, ჩვენ კი ისინი დავღუპეთ! უეჭველად, ამაში სასწაულია, მაგრამ უმრავლესობამ მაინც არ ირწმუნა!

140. უეჭველად, შენი ღმერთი ძლევამოსილია, მწყალობელია!

141. სემუდეველებმა ცრუდ შერაცხეს შუამავლები.

142. აკი, უთხრა მათ მათმა ძმამ სალიჰმა: „განა არ შეიქმნებით ღვთისმოშიშნი?

143. უეჭველად, მე თქვენთვის წარმოგზავნილი სანდო შუამავალი ვარ.

144. მაშ, გეშინოდეთ ალლაჰის და დამმორჩილდით!

145. მე არ ვითხოვ თქვენგან საზღაურს, რამეთუ მე სამყაროს ღმერთი დამაჯილდოვებს.

146. განა დარჩებით აქ, რაცაა იმათ შორის უსაფრთხოდ:

147. ბაღებში და წყაროსთვლებში,

148. ნათესებსა და ხურმის ხეებში, რომლის ნაყოფი ნაზია,

149. და კვეთავთ სახლებს მთებში დასასვენებლად?

150. მაშ, გეშინოდეთ ალლაჰისა და დამმორჩილდით!

151. ნუ აყვებით იმათ, რომელნიც ზედმეტად ხარჯავენ,

152. რომელნიც უკეთურობას ავრცელებენ ქვეყნად და არაფერს გამოასწორებენ!“

153. მიუგეს: შენ ერთ-ერთი მოჯადოებულთაგანი ხარ,

154. ისეთივე ადამიანი ხარ, როგორც ჩვენ. გვანახე სასწაული, თუ ხარ მართალთაგანი!“

155. უთხრა: „აი ფაშატი აქლემი! მან უნდა დალიოს და თქვენც უნდა დალიოთ განსაზღვრულ დღეებში!

156. არ მიეკაროთ ავით, თუ არადა მტანჯველი სასჯელი გეწევათ დიად დღეს!“

157. მაგრამ მათ მოჰკლეს ის და მერე ინანეს.

158. ამგვარად, მიეწია მათ სასჯელი. უეჭველად, ამაში სასწაულია. მაგრამ უმრავლესობამ მაინც არ ირწმუნა.

159. უეჭველად, შენი ღმერთი ძლევამოსილია, მწყალობელია!

160. ლუტის ხალხმა ცრუდ შერაცხა შუამავლები.

161. აკი, მათ მათმა ძმამ ლუტმა უთხრა „განა არ შეიქმნებით ღვთისმოშიშნი?

162. უეჭველად, მე თქვენთვის წარმოგზავნილი სანდო შუამავალი ვარ.

163. გეშინოდეთ ალლაჰის და დამმორჩილდით!

164. მე არ გთხოვთ ამისათვის საზღაურს, რამეთუ მხოლოდ სამყაროთა ღმერთი მიზოძებს მე საზღაურს.

165. ნუთუ თქვენ მხოლოდ მამაკაცებისკენ გაგიწევთ ვნება

166. და მიატოვებთ ცოლებს, რომლებიც ღმერთმა თქვენთვის საამისოდ შექმნა? არამც და არამც! თქვენ ადამიანობის ნიშანწყალი აღარ გაზადიათ!

167. მიუგეს: „თუ არ მოიშლი, ერთ-ერთი გაძევებულთაგანი შეიქმნები."

168. უთხრა: „უეჭველად, მე ერთ-ერთი იმათგანი ვარ, ვისთვისაც ამაზრზენია თქვენი ქცევა!

169. ღმერთო ჩემო! მიხსენ მე და ჩემი ოჯახი იმისგან, რასაც ისინი სჩადიან!"

170. ვიხსენით იგი და მისი ოჯახი! ყველა,

171. მოხუცი ქალის გარდა, რომელიც უკან დარჩენილთა შორის აღმოჩნდა.

172. შემდგომ ამისა, გავანადგურეთ დანარჩენები!

173. და გადმოვაწვიმეთ თავზე წვიმა, დამღუპველი წვიმა მათთვის, ვისაც ვაფრთხილებდით!

174. უეჭველად, ამაში სასწაულია, თუმცა უმრავლესობამ მაინც არ ირწმუნა!

175. უეჭველად, შენი ღმერთი ძლევამოსილია, მწყალობელია!

176. ეიქეს მცხოვრებლებმა ცრუდ შერაცხეს შუამავლები.

177. შუღეიბმა უთხრა მათ: „განა არ შეიქმნებით ღვთისმოშიშნი?

178. უეჭველად, მე თქვენთვის წარმოგზავნილი სანდო შუამავალი ვარ!

179. მაშ, გეშინოდეთ ალლაჰის და დამმორჩილდით!

180. მე არ გთხოვთ საზღაურს ამისათვის, რამეთუ დამაჯილდოებს მე სამყაროთა ღმერთი!

181. საწყაო აავსეთ სრულად და ნუ იქნებით იმათგანი, ვინც დამკლებია.

182. აწონეთ ზუსტი სასწორით!

183. არ მოაკლოთ ხალხს ის, რაც ეკუთვნით და არ ქმნათ ქვეყნად ავი, უკეთურობას ნუ გაამრავლებთ!

184. და გეშინოდეთ მისი, რომელმაც გაგაჩინათ თქვენ და პირველი თაობაც!"

185. მიუგეს: „უეჭველად, ერთ-ერთი მოჯადოებულთაგანი ხარ!

186. ისეთივე ადამიანი ხარ, როგორც ჩვენ და ვფიქრობთ ერთ-ერთი ცრუთაგანი ხარ.

187. თავს დაგვატეხე სასჯელი ციდან, თუ ხარ მართალთაგანი!"

188. უთხრა: „ღმერთი ჩემი უკეთ უწყის, რასაც სჩადიხართ!"

189. ცრუდ შერაცხეს და დატყდათ თავს მტანჯველი სასჯელი ბნელი დღისა. უეჭველად, ეს იყო იმ დღის დიდი სასჯელი!

190. უეჭველად, ამაშია სასწაული, მაგრამ უმრავლესობამ მაინც არ ირწმუნა!

191. უეჭველად, შენი ღმერთი ძლევამოსილია, მწყალობელია!

192. უეჭველად, იგი ზეგარდმოვლენაა სამყაროთა ღმერთისა!

193. სანდო სულმა ჩამოიტანა იგი,

194. გულზე დაგადო, რომ ქმნილიყავი ერთ-ერთი შემგონებელთაგანი!

195. (გარდმოავლინა) წმინდა არაბულ ენაზე

196. უეჭველად, იგი ძველი ხალხის წიგნშიც იყო.

197. განა მათთვის არ წარმოადგენს სასწაულს ის, რომ იციან ის ისრაილის ძეთა სწავლულებმა?

198. რომ გარდმოგვევლინა იგი რომელიმე არა არაბისთვის

199. და მას რომ ის მათთვის წაეკითხა, მაინც არ ირწმუნებდნენ!

200. ასე ვნერგავთ მას (ურწმუნოებას) ცოდვილთა გულებში!

201. ისინი არ ირწმუნებენ მას, სანამ არ იხილავენ მტანჯველ სასჯელს!

202. ის თავს დაატყდებათ მოულოდნელად, ვერც კი იგრძნობენ ამას!

203. მაშინ იტყვიან: „გადაგვივადდებ კი?“

204. ნუთუ გვაჩქარებენ ამ სასჯელს?

205. იცი რომ, თუ ნებას მივცემთ ისარგებლონ სიკეთეებით მრავალი წელი,

206. მერე მიუვიდეთ ის სასჯელი, რაც აღეთქვათ,

207. ვერ შეეწევათ მათ, რითაც სარგებლობდნენ?

208. ჩვენ არ დაგვიღუპავს არც ერთი დასახლება, რომელშიც შემგონებლები არ მისულან

209. შეგონებით. და ჩვენ არ ვყოფილვართ უსამართლონი!

210. ეშმაკებს არ გარდმოუვლენიათ ის (ყურანი)!

211. ეს მათ არ შეეფერებათ და არც შესწევთ ამის უნარი!

212. მათ ეკრძალებათ ყურის დაგდებაც კი!

213. არ მოუხმო სხვა ღვთაებებს, გარდა ალლაჰისა, თორემ აღმოჩნდები ერთ-ერთი იმათგანი, ვისაც დასჯიან!

214. და შეაგონე შენი ახლო ნათესავები!

215. გადააფარე შენი ფრთა მორწმუნეებს, რომლებიც მოგყვებიან!

216. ხოლო თუ გეურჩნენ, უთხარი: უეჭველად, მე შორსა ვარ იმისგან, რასაც თქვენ სჩადიხართ!

217. და სასოებდე ძლევამოსილს, მწყალობელს,

218. რომელიც გხედავს, როცა (ლოცვად) დგები

219. და ქცევას შენსას მლოცველებს შორის!

220. უეჭველად, იგია ყოვლიმსმენი, ყოვლისმცოდნე!

221. გამცნოთ, ვის შეუჩნდებიან ეშმაკები?

222. ისინი შეუჩნდებიან ყოველ ცრუს და ცოდვილს,

223. ყურს მიუგდებენ და უმრავლესობა მათგან ცრუა.

224. პოეტებს კი გზააბნეულნი მიჰყვებიან!

225. განა ვერ ხედავ, რომ დაბორიალობენ

226. და ამბობენ იმას, რასაც არ აკეთებენ?

227. გარდა მათი, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, მრავალგზის ახსენეს ალლაჰი და თავს იცავენ მას მერე, რაც უსამართლოდ მოექცნენ. ხოლო, რომელთაც უსამართლობა ჰქმნეს, სულ მალე შეიტყობენ, სადაც განწესდებიან!...

სურა 27

„ნემლ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. ტა. სინ. ეს არის აიათები ყურანისა, ცხადი წიგნისა!

2. ჭეშმარიტ გზად და მახარობლად მორწმუნეთათვის,

3. რომელნიც აღავლენენ ლოცვას, გასცემენ ზექათს და მტკიცედ სწამთ საიქიოსი!

4. უეჭველად, რომელთაც არ სწამთ საიქიო ცხოვრება, შევულამაზეთ მათ საქმენი მათი, რაშიც გზააბნეულნი დაძრწიან!

5. სწორედ ეგენი არიან, რომელთათვისაც გამზადებულია მტანჯველი სასჯელი და საიქიოში იქნებიან მუდამ წაგებულნი!

6. უეჭველად, შენზე გარდმოდის ყურანი ბრძენისა და ყოვლისმცოდნის წიაღიდან!

7. აკი, უთხრა მუსამ თავის ოჯახობას: „უეჭველად, ვხედავ ცეცხლს. მოგიტანთ იქიდან ახალ ამბავს ან აალებულ მუგუზალს, რომ გათბეთ."

8. როცა მიუახლოვდა მას, ხმა გაისმა: „დალოცვილია იგი , ვინც იქაა, სადაც ცეცხლია, და ვინც მის გარშემოა. დიდება ალლაჰს, სამყაროთა ღმერთს!

9. ჰეი მუსა, უეჭველად, მე ვარ ალლაჰი, ძლევამოსილი, ბრძენი!

10. დააგდე შენი კვერთხი!" როცა დაინახა როგორ იკლაკნებოდა გველივით, უკანმოუხედავად გაიქცა. უთხრა (ალლაჰმა): „ჰეი, მუსა! ნუ გეშინია, რამეთუ შუამავლებს შიში არა აქვთ, როცა ჩემთან არიან!

11. ხოლო ვინც უსამართლობა ჰქმნა, მერე კი სიკეთით გამოასწორა, უეჭველად, მე ვარ შემნდობი, მწყალობელი!

12. ხელი უბეში ჩაიყავი და ამოიღებ იქიდან ქათქათა თეთრს. აი, ზოგი სასწაული იმ ცხრიდან, ფარაონისა და მისი ხალხისათვის. უეჭველად, ისინი არიან გზასამცდარი ხალხი!"

13. როცა მათ ცხადად იხილეს ჩვენი სასწაულები, თქვეს: „ეს ცხადი ჯადოქრობაა!"

14. უსამართლოდ უარყვეს ისინი, ამპარტავნობით, თუმცა გულში დარწმუნებულნი იყვნენ მათ ჭეშმარიტებაში. ნახე, რა ბედი ეწიათ ბოროტების გამავრცელებელთ!

15. ჩვენ ვუწყალობეთ დავუდს და სულეიმანს ცოდნა და მათ თქვეს: „დიდება ალლაჰს, რომელმაც გამოგვარჩია თავისი მრავალი მორწმუნე მსახურისგან!

16. სულეიმანი დავითის მემკვიდრე იყო და უთხრა: „ჰეი, ხალხნო! ჩვენ გვესწავლა ფრინველთა ენა და გვებოძა ყოველი არსებულისგან. სწორედ ეს არის ცხადი წყალობა!"

17. და შეიკრიბა სულეიმანთან მისი ჯარი, შემდგარი ჯინთაგან, კაცთაგან და ფრინველთაგან. ყველანი ცალ-ცალკე რაზმებად დაწყობილნი.

18. როცა მივიდნენ ჭიანჭველების ველზე, დედა ჭიანჭველამ თქვა: „ჭიანჭველებო! შედით თქვენს სამყოფებში, რათა სულეიმანმა და მისმა მეომრებმა არ გაგსრისონ, ისე, რომ ვერც კი იგრძნონ ეს!"

19. გაიღიმა მისი სიტყვების გამგონმა და თქვა: „ღმერთო ჩემო! შთამაგონე, რომ მადლიერი ვიყო იმისთვის, რაც მიბოძე მე და ჩემს მშობლებს, და რომ ვჰქმნა კეთილი საქმე, რომელსაც მოიწონებ. და შემიყვანე შენს მოწყალებაში მართლმორწმუნე მსახურებთან ერთად!"

20. შეათვალიერა ფრინველები და თქვა: „რა მემართება? რატომ ვერ ვხედავ ოფოფს? ან იქნებ იგი აქ არმყოფთა შორისაა?

21. მკაცრ სასჯელს მივაგებ ან დავკლავ, თუ არ მომცემს ცხად ახსნას!"

22. ცოტა ხანს დაჰყო იქ და თქვა : „შევიტყვე ის, რასაც შენ არ უწყი. მე მოვედი შენთან საბასაგან სარწმუნო ამბით.

23. უეჭველად, ვიპოვე იქ ქალი , რომელიც მეფობს მათზე. ბოძებია მას ყველაფერი და აქვს დიდებული არში.

24. ვნახე, რომ ის და მისი ხალხი მზეს ეთაყვანებიან, მაგიერ ალლაჰისა. ეშმაკმა მოაჩვენა მათ მათი საქმენი შელამაზებული და გზიდან ააცდინა და არ ადგანან ისინი სწორ გზას.

25. განა რატომ არ აღავლენენ სეჯდეს ალლაჰის წინაშე, რომელიც გამოავლენს ყოველივე დაფარულს ცათა შინა და ქვეყანასა ზედა და უწყის იმას, რასაც მალავთ, და იმასაც, რასაც აცხადებთ?

26. და არ არსებობს ღვთაება, გარდა ალლაჰისა, იგია დიდებული არშის მეუფე!"

27. უთხრა: შევამოწმოთ, სიმართლე თქვი თუ ხარ ცრუთაგანი!

28. წაუღე ჩემგან ეს წიგნი და ჩაუგდე მათ. შორიახლოს გაჩერდი და ნახე, რას მოიმოქმედებენ!

29. თქვა ქალმა: „ჰეი დიდებულებო, მომართვეს დიდებული წიგნი,

30. სულეიმანისგან და მასში ნათქვამია: „სახელითა ალლაჰისა, მოწყალისა, მწყალობელისა!

31. არ ამაღლდეთ ჩემს წინაშე და მეახელით მორჩილებად !"

32. თქვა ქალმა: „ჰეი დიდებულებო, მირჩიეთ, როგორ მოვიქცე. დამოუკიდებლად გადაწყვეტილება ჯერ არასდროს მიმიღია, გვერდით თქვენ მყავდით!"

33. უთხრეს: „ძლიერნი და ძლევამოსილნი ვართ, მაგრამ გადაწყეტილება შენ უნდა მიიღო. მოიფიქრე, რის გაკეთებას გვიბრძანებ!"

34. თქვა: „როცა მეფენი დასახლებაში იჭრებიან, ანგრევენ მას და მის ღირსეულ მცხოვრებლებს აკნინებენ. სწორედ, ასე იქცევიან!

35. და უეჭველად, გავუგზავნი მათ ძღვენს და ვნახავ, რით დაბრუნდებიან წარგზავნილები."

36. როცა ისინი მიუახლოვდნენ სულეიმანს, მან უთხრა: „ნუთუ შემეწიეთ თქვენი ქონებით? ის, რაც ალლაჰმა მიბოძა, უმჯობესია მასზე, რაც მან თქვენ გიბოძათ. არამც და არამც! ეს თქვენ ხარობთ იმგვარი ძღვენით, რომელიც მოგვართვით!

37. დაბრუნდით მათთან და ჩვენ უდაოდ მოვალთ ჯარით, რომელსაც წინ ვერ აღუდგებიან, და გავაძევებთ მათ იქიდან დამცირებულებს და დაკნინებულებს!"

38. უთხრა : „დიდებულებო! რომელი მომიტანთ დედოფლის ტახტრევანს იქამდე, სანამ ისინი მეახლებიან მუსლიმად მოქცეულნი?"

39. ღიფრითმა ჯინთაგან მიუგო: „მოგიტან, ვიდრე წამოდგებოდე ადგილიდან. საკმაოდ ძლიერი ვარ და შეგიძლია მენდო!"

40. უთხრა, როელიც განსწავლული იყო წიგნიდან: „ თვალის დახამხამებაში აქ გაგიჩენ!" როცა დაინახა მის წინ მდგარი ტახტრევანი, თქვა: ჩემმა ღმერთმა მოიღო ჩემზე წყალობა, მცდის მადლიერი ვიქნები თუ უმადური. ვინც მადლიერია, ის თავის სასიკეთოდაა მადლიერი, და თუ ვინმე უმადურია – ჩემი ღმერთი ხომ მდიდარია, გულუხვია!"

41.   თქვა: გადააკეთეთ მისი ტახტრევანი, რომ ვერ იცნოს, ჩვენ კი ვნახავთ, სწორ გზას დაადგება თუ არა ან იქნებ იმათგანია, რომელნიც სწორ გზას არ დაადგებიან!

42.   როცა დედოფალი ჩავიდა, უთხრეს: „ესაა შენი ტახტრევანი?“ მიუგო, მგონი ესაა. თქვა : ჩვენ მასზე უწინ გვებოძა ცოდნა და შევიქმენით მუსლიმები.“

43.   ხელი შეუშალა იმან, რასაც თაყვანს სცემდა, მაგიერ ალლაჰისა, რამეთუ იყო ურწმუნო ხალხის ასული.

44.   უთხრეს მას : „შედი სასახლეში“. დანახვისას წყლის გუბედ მოეჩვენა (დედოფალს) იგი და კალთები მუხლებამდე აიწია. უთხრა : „ეს ბროლის სასახლეა.“ თქვა: „ღმერთო ჩემო! უეჭველად, უსამართლო ვიყავი ჩემი თავის წინაშე, სულეიმანთან ერთად ვმორჩილე ალლაჰს, სამყაროთა ღმერთს!“

45.   და ვფიცავ, ჩვენ წარვგზავნეთ სემუდეველებთან მათი ძმა სალიჰი, რათა თაყვანი ეცათ ალლაჰისათვის, ისინი კი ორ მოშუღლე ჯგუფად დაიყვნენ!

46.   თქვა: „ჩემო ხალხო! რატომ აყენებთ ავს კეთილზე წინ? რატომ არ შესთხოვთ ალლაჰს მიტევებას? ეგებ იქნათ შეწყნარებულნი!“

47.   უთხრეს: „ჩვენ შეგვეხო შენით და შენთან მდგომებით სიავე.“ მიუგო: „სიავენი თქვენი ალლაჰის წიაღიდან მოედინება, რამეთუ თქვენ ხართ ხალხი გამოსაცდელად მოვლენილი!“

48.   და ქალაქში ცხრა კაცი იყო, რომლებიც ქვეყანაზე უკეთურობას ამრავლებდნენ და არაფერს აუმჯობესებდნენ.

49.   მათ თქვეს: „ერთმანეთს შევფიცოთ ალლაჰის სახელით, რომ ღამით სალიჰს და მის ოჯახს დავესხმებით თავს მერე კი ვეტყვით მის ახლო ნათესავებს, რომ არ შევსწრებივართ მისი და მისი ოჯახის მკვლელობას და რომ სიმართლეს ვამბობთ.“

50.   მათ ხრიკი ჩაიფიქრეს და ჩვენ ამაოდ ვჰქმენით! და ვერც კი იგრძნეს!

51.   მაშ, შეხედე, როგორი იყო აღსასრული მათი ხრიკისა! უეჭველად, მოვსპეთ ისინი და ხალხი მათი ერთიანად!

52.   აი, მათი სახლები, დანგრეული იმიტომ, რომ უსამართლოდ მოიქცნენ. უეჭველად, ამაშია სასწაული მცოდნეთათვის!

53.   და გადავარჩინეთ, რომელთაც ირწმუნეს და ღვთისმოშიშები გახდნენ!

54.   აკი, უთხრა ლუტმა თავის ხალხს: „ნუთუ თვალნათლივ იქმთ გარყვნილებას?

55.   ნუთუ ივლით კაცებთან ვნებით და არა ქალებთან? არამც და არამც! თქვენ უმეცარი ხალხი ხართ!“

56.   პასუხად მისმა ხალხმა მხოლოდ ეს თქვა: „გააძევეთ ლუტის ოჯახობა თქვენი ქალაქიდან. უეჭველად, ზედმეტად განწმენდილი ხალხი არიან ესენი!“

57.   გადავარჩინეთ ის და მისი სახლეული, ცოლის გამოკლებით. ჩვენ დავუდგინეთ მას უკან დარჩენილებთან ყოფნა.

58.   თავს დავატეხეთ წვიმა. რა დამღუპველია წვიმა მათთვის, ვინც გავაფრთხილეთ!

59. თქვი: „დიდება ალლაჰს და მშვიდობა მის რჩეულ მსახურთ! ალლაჰი უკეთესია თუ ისინი, რასაც თანაზიარად უხდიან?“

60. ვინ გააჩინა ცანი და ქვეყანა და გარდმოავლინა თქვენთვის ზეციდან წყალი, რომლის მეშვეობითაც ჩვენ აღმოვაცენეთ მშვენიერი ბაღები? თქვენ ვერ გაზრდიდით მათში ხეებს. მაშ, არის ღმერთი ალლაჰთან ერთად? არამც და არამც, მაგრამ ისინი არიან ადამიანები, რომლებიც აცდნენ ჭეშმარიტებას!

61. ვინ დაადგინა დედამიწა საცხოვრებლად, გაიყვანა მის ღარებში მდინარეები, დაადგა მასზე ურყევი მთები და დაადგინა საზღვარი ზღვებს შორის? განა არის ღმერთი ალლაჰთან ერთად? არამც და არამც, მაგრამ უმრავლესობამ არ იცის ეს!

62. ვინ შეისმენს შევიწროებულისას, როცა ის შეჰღაღადებს მას, აშორებს ავს და დაგადგენთ ქვეყნის მემკვიდრეებად? განა არს ღმერთი, გარდა ალლაჰისა? რაოდენ ცოტას შეიმეცნებთ!..

63. ვინ დაგადგენთ სწორი გზით ხმელეთისა და ზღის წყვდიადში და გიგზავნით ქარს მახარობლად მისი წყალობისა? განა არს ღმერთი, გარდა ალლაჰისა? ალლაჰი დიადია იმაზე, რასაც უხდით თანაზიარად!

64. ვინ გააჩინა პირველად და მერე ვინ დააბრუნებს. და ვინ ასაზრდოებს ციდან მიწას? განა არს ღმერთი, გარდა ალლაჰისა? უთხარი: „მოიტანეთ თქვენი მტკიცებულება თუკი ხართ მართალნი!“

65. უთხარი: არავინ უწყის დაფარული ცათა და ქვეყნისა, გარდა ალლაჰისა. ისინი კი ვერც ხვდებიან, რომ აღდგენილ იქნებიან!

66. უფრო მეტიც, ისინი არ უწყიან იმქვეყნიურ ცხოვრებას, ეჭვობენ და ბრმანი არიან.

67. და თქვეს, რომელთაც უარყვეს: „განა იმას შემდგომ, რაც ჩვენ და ჩვენი მამები მიწად ვიქცევით, აღმოცენებულ ვიქნებით?

68. ჭეშმარიტად, ეს აღგვეთქვა ჩვენ და ჩვენზე უწინ ჩვენს წინაპრებს, მაგრამ ეს მხოლოდ და მხოლოდ ლეგენდებია ძველი ხალხისა!“

69. უთხარი: „იმოგზაურეთ მიწაზე და ნახეთ, როგორი იყო ცოდვილთა აღსასრული!“

70. არ იდარდო მათზე და არ შეწუხდე იმის გამო, რასაც ისინი ფარულად სჩადიან!

71. ისინი ამბობენ: „როდესღა აღსრულდება ეს დაპირება, თუ ხართ მართალნი“?

72. უთხარი: „შესაძლოა, ზოგი რამ, რასაც თქვენ აჩქარებთ, უკან მოგყვებათ!“

73. და უეჭველად, შენი ღმერთი წყალობით აღსავსეა ხალხისადმი, მაგრამ მათი უმრავლესობა უმადურია!

74. უეჭველად, შენი ღმერთი უწყის, რასაც ფარავს მათი გულები და იმასაც, რასაც აცხადებენ!

75. არც ცაში და არც მიწაზე არ არის ისეთი ფარული რამ, რომელიც არ იყოს ცხად წიგნში !

76. უეჭველად, ეს ყურანი გადმოსცემს ისრაილის ძეების იმ ამბის დიდ ნაწილს, რის გამოც უთანხმოებდნენ ერთმანეთში.

77. და უეჭველად, იგია ჭეშმარიტი გზა და წყალობა მორწმუნეთათვის!

78. უეჭველად, შენი ღმერთი განსჯის მათ თავისი მსჯავრით. რამეთუ იგი ძლევამოსილია, ყოვლისმცოდნეა!

79. სასოებდე ალლაჰს, რამეთუ შენ ცხად ჭეშმარიტებას ემყარები!

80. უეჭველად, შენ ვერ შეასმენ მკვდრებს და ვერც ყრუებს, როცა ისინი ზურგს იბრუნებენ!

81. და გზააბნევიდან ვერ გამოიყვან ბრმებს ჭეშმარიტ გზაზე. შენ შეძლებ შეასმინო მხოლოდ მორწმუნეებს. მათ, ვინც ჰმორჩილა ჩვენს აიათებს!

82. და აღთქმული სიტყვა როცა აღსრულდება მათზე და ამოვუყვანთ მიწიდან ნადირს , რომელიც გამოამჟღავნებს იმ ხალხს, ვისაც დარწმუნებით არ სწამდა ჩვენი სასწაულები!

83. იმ დღეს ჩვენ შევკრებთ ყოველი ერიდან ერთ ჯგუფს, ვინც ცრუდ რაცხავდა ჩვენს აიათებს და მათ ხელის კვრით მორეკავენ!

84. როცა წარსდგებიან, ეტყვის: „ნუთუ ცრუდ შერაცხეთ ჩემი აიათები ისე, რომ არც ჩაწვდით მათ? ან რას სჩადიოდით?“

85. და მათ დაატყდათ აღთქმული სიტყვა იმის გამო, რომ უსამართლოდ იქცეოდნენ, და ენა ჩაუვარდებათ!

86. განა ვერ ხედავენ, ჩვენ დავადგინეთ ღამე, რომ დაესვენათ მათ და დღე გასანათებლად? უეჭველად, ამაშია სასწაულები მორწმუნეთათვის!

87. იმ დღეს ჩაიბერება საყვირში და შეძრწუნდებიან ვინცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა; გარდა მათი, ვის გამორჩევასაც ინებებს ალლაჰი. ყველანი წარსდგებიან მის წინაშე მორჩილნი!

88. და ნახავ რომ მთები, რომლებსაც უმოძრაოდ თვლიდი, ამოძრავდებიან ღრუბლებივით. ასეთია განგება ალლაჰისა, რომელმაც ყველაფერი სრულყოფილად დაადგინა. უეჭველად, იგი უწყის იმას, რასაც თქვენ სჩადიხართ!

89. ვინც ქველი საქმით წარსდგება, მიიღებს უკეთესს. და ისინი იმ დღეს დაცულნი იქნებიან შიშისგან!

90. ხოლო ვინც ავი საქმით წარსდგება, ცეცხლში ჩაიყოლებენ პირქვე: „განა არ მოგეზღვებათ იმისთვის, რასაც სჩადიოდით?“

91. „მე მებრძანა მხოლოდ თაყვანი ვცე ამ ქალაქის (მექის) ღმერთს, ქალაქის, რომელიც მან ნაკრძალად გამოაცხადა. მას ეკუთვნის ყველაფერი, მე კი მებრძანა ვიყო ერთ-ერთი მორჩილთაგანი

92. და ვიკითხო ყურანი. ვინც სწორ გზას დაადგა, ის საკუთარ თავს სიკეთეს უმზადებს. ხოლო მას, ვინც გზააბნევაში ჩავარდა, უთხარი: „უეჭველად, მე მხოლოდ შემგონებელთაგანი ვარ!“

93. თქვი: „დიდება უფალს! ის გახილვინებთ თავის სასწაულებს და თქვენ შეიცნობთ მათ!“ და შენი ღმერთი უგულისყურო არ არის იმის მიმართ, რასაც აკეთებთ!

სურა 28

„ყასას“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. ტა. სინ. მიმ.

2. ესენია აიათები ცხადი წიგნისა!

3. გიკითხავთ შენ მუსას და ფარაონის ამბავს ჭეშმარიტებით მორწმუნეთათვის!

4. უეჭველად, ფარაონი გადიდგულდა ქვეყანაზე და დაადგინა მისი მცხოვრებლები ჯგუფებად. ერთნი დააკნინა, კლავს მათ ძეებს და ცოცხალს უტოვებს ასულებს. უეჭველად, ის იყო უკეთურობის გამავრცელებელთაგანი!

5. რომელნიც დააკნინეს დედამიწაზე, ჩვენ ვინებეთ წყალობა გაგვეღო მათზე და დაგვედგინა მეთაურებად და მემკვიდრეებად,

6. და მიგვენიჭებინა მათთვის ძალაუფლება დედამიწაზე და გვეჩვენებინა ფარაონისთვის, ჰამანისთვის და მათი მეომრებისთვის ის, რისიც ეშინოდათ!

7. და შთავაგონეთ მუსას დედას: აწოვე ძუძუ, და როცა შეშინდები მის გამო, ჩააგდე მდინარეში. არ შეშინდე და არ იდარდო, უეჭველად, ჩვენ დაგიბრუნებთ უკან და დავადგენთ შუამავლად!“

8. ფარაონის სახლეულმა აიყვანა იგი, რათა გამხდარიყო მათი მტერი და სადარდებელი. უეჭველად, ფარაონი, ჰამანი და მათი მეომრები დამნაშავე ადამიანები იყვნენ!

9. ფარაონის ცოლმა თქვა: „თვალისჩინია ჩემთვის და შენთვის. არ მოკლათ იგი! იქნებ გამოგვადგეს, ანდა ვიშვილოთ!“ და ვერ გრძნობდნენ ეგენი...

10. მუსას დედამ კი გაათენა ღამე ნაღვლიანმა. მზად იყო გამომტყდარიყო, მაგრამ ჩვენ გული გავუმაგრეთ, რომ დარჩენილიყო მორწმუნედ!

11. და უთხრა მის დას: „თვალყური ადევნე.“ შორიდან უთვალთვალებდა და ვერვინ ამჩნევდა.

12. ჩვენ ავუკრძალეთ ძიძებისგან რძის დალევა, სანამ (მისმა დამ) არ თქვა: „ხომ არ განახოთ ოჯახი, რომელიც მას მიხედავს თქვენთვის და კეთილმოსურნე იქნება მისი?“

13. ასე დავუბრუნეთ დედამისს, რათა დამშვიდებულიყო ქალის თვალები, არ ედარდა და სცოდნოდა, რომ ალლაჰის აღთქმა ჭეშმარიტია. მაგრამ მათმა უმრავლესობამ ეს არ იციან!

14. როცა შეიქნა სრულწლოვანი, ჩვენ ვუბოძეთ მას სიბრძნე და ცოდნა. ასე ვასაჩუქრებთ სიკეთის მქმნელებს!

15. შევიდა ქალაქში, როცა მისი მცხოვრებნი უყურადღებოდ იყვნენ და შეხვდა ორ კაცს, რომლებიც ჩხუბობდნენ. ერთი მისი მომხრეთაგანი იყო, მეორე კი მისი მტრების მხრიდან. მისმა მომხრეთაგანმა დახმარება სთხოვა მისი მტრის წინააღმდეგ. მუსამ მუშტი დაარტყა და გაათავა. თქვა: „ეს ეშმაკის საქმეთაგანია. უეჭველად, იგი აშკარა მტერია, გზიდან შემცდენი!"

16. შეევედრა: „ღმერთო ჩემო! უეჭველად, ჩემს თავს უსამართლოდ მოვექეცი! მაშ, შემინდე!" მიუტევა, უეჭველად, იგი შემნდობია, მწყალობელია!

17. შეევედრა: „ღმერთო ჩემო, რადგან ასეთი წყალობა მიყავი, არასდროს არ გავუმაგრებ ზურგს ცოდვილებს!"

18. ქალაქში გაათია ღამე, შიშით იცქირებოდა, და უეცრად, ვინც გუშინ დახმარება სთხოვა, ისევ ის საშველად იხმობდა. მუსამ უთხრა მას: „უეჭველად, შენ აშკარა ზღვარგადასული ხარ!"

19. ხოლო როცა მან მოისურვა მათი მტრის დაჭერა, იმან უთხრა: „ჰეი, მუსა! ნუთუ ისევე მომკლავ, როგორც ის მოკალი გუშინ? შენ გინდა უსამართლო გახდე და არ გინდა შემრიგებლობა!"

20. ქალაქის გარეუბნიდან ერთმა კაცმა მოირბინა და უთხრა: „ჰეი, მუსა! დიდებულები გადაწყვეტილებას იღებენ შენს მოსაკლავად. ახლავე წადი! უეჭველად, შენთვის კეთილის მრჩეველთაგანი ვარ."

21. მუსა წავიდა, შიშით მზირალი და შეევედრა: „ღმერთო ჩემო! მიხსენ უსამართლო ხალხისგან!"

22. მედიენის მხარისკენ მიმავალმა თქვა: „ეგებ, ღმერთმა ჩემმა სწორ გზაზე დამადგინოს!"

23. როცა მედიენის წყაროსთან მივიდა, შენიშნა ხალხი, რომელიც საქონელს წყალს ასმევდა. მათ შორის ორ ქალს მოკრა თვალი, რომლებიც თავის საქონელს მიერეკებოდნენ იქიდან. ჰკითხა: „რას აკეთებთ?" უთხრეს: „ვერ დავარწყულებთ, სანამ მწყემსები არ გაეცლებიან აქაურობას. მამაჩვენი კი ძალიან მოხუცია."

24. მათთვის დაარწყულა , მერე ჩრდილში მიბრუნდა და თქვა: „ღმერთო ჩემო! უეჭველად, ვსაჭიროებ ყოველგვარ სიკეთეს, რომელსაც კი შენ ზეგარდმომივლენ!"

25. ერთი იმ ქალთაგანი მიუახლოვდა მორცხვად და უთხრა: მამაჩემი გეძახის, რომ დაგასაჩუქროს, რადგან დაგვირწყულეო." როცა ის მივიდა და მოუყვა თავის ამბავს, მან უთხრა: „ნუ გეშინია, გადაურჩი უსამართლო ხალხს!"

26. ერთ-ერთმა ქალმა უთხრა: „მამაჩემო! დაიქირავე, ის ხომ საუკეთესოა იმათგან, ვის დაქირავებასაც შენ აპირებ, ძლიერის და საიმედოსი!"

27. უთხრა: „ჭეშმარიტად, მინდა ცოლად შეგრთო ერთ-ერთი ჩემი ასული მხოლოდ იმ პირობით, თუ 8 წლით მოჯამაგირედ დამიდგები. და თუ 10 წელს დარჩები, ეს შენგან წყალობა იქნება. არ ვაპირებ შენს შევიწროებას და ნახავ, თუ ალლაჰი ინებებს, რომ კეთილისმქმნელთაგანი ვარ!

28. მიუგო: შევთანხმდით. ამ ორი ვადიდან, რომელსაც აღვასრულებ, უსამართლოდ არ მომექცნენ, ალლაჰი იყოს თავდები და დამცველი ამისა, რაც ვთქვით!“

29. როცა მუსამ გაასრულა ვადა მუშაობისა, გაუდგა გზას ოჯახთან ერთად და შეამჩნია მთის მხრიდან ცეცხლი, უთხრა თავისიანებს: „აქ დარჩით! ცეცხლი დავინახე. შეიძლება მოვიტანო იქიდან ამბავი ან მუგუზალი, რომ გათბეთ.“

30. როცა იქამდე მიაღწია, ხმა შემოესმა ხიდან, რომელიც დალოცვილ ადგილზე იზრდებოდა ხეობაში: „ჰეი, მუსა! უეჭველად, მე ვარ ალლაჰი, სამყაროთა ღმერთი!

31. ისროლე შენი კვერთხი!“ და რომ დაინახა როგორ იკლაკნებოდა ის გველივით, გაიქცა უკანმოუხედავად. „ჰეი, მუსა! მომიახლოვდი და ნუ გეშინია, რამეთუ შენ ხარ ერთ–ერთი იმათგანი, ვისაც არაფერი ემუქრება!

32. ჩაიყავი ხელი უბეში და იქიდან გამოვა ქათქათა თეთრი. ხელს ჩაეხუტე, რომ შიშისგან გათავისუფლდე. აი, ორი მტკიცებულება შენი ღმერთისგან ფარაონისა და მისი დიდებულებისთვის. უეჭველად, ისინი გზასამცდარი ხალხია!“

33. მიუგო: „ღმერთო ჩემო! ერთი იმათგანი მოვკალი და მეშინია, რომ მომკლავენ!

34. ჩემი ძმა ჰარუნი ჩემზე უფრო მჭერმეტყველია. გამოუშვი ჩემს დამხმარედ, რომ დაადასტუროს ჩემი ალალმართლობა. მართლა მეშინია, რომ ცრუდ შემრაცხავენ!“

35. უთხრა: განგამტკიცებ შენი ძმის მეშვეობით და დაგიდგენ ორთავეს სიმტკიცეს. ვერაფერს გავნებენ. ჩვენი სასწაულების მეშვეობით, ვინც გამოგყვება თქვენ, გამარჯვებულნი დარჩებით !“

36. როცა მუსა მივიდა მათთან ჩვენი ცხადი სასწაულებით, უთხრეს: „ეს გამოგონილი ჯადოქრობაა. არაფერი გვსმენია ამის მსგავსი ჩვენი წინაპრებისგან!“

37. მაშინ მუსამ თქვა: „ჩემი ღმერთი უკეთ უწყის იმას, ვინც მოვიდა ჭეშმარიტებით მისგან და ვისი იქნება ბოლო ქვეყნისა. უეჭველად, უსამართლონი ვერ იქნებიან ნეტარნი!“

38. ფარაონმა უბრძანა: „ჰეი დიდებულნო! არ მეგულება თქვენთვის სხვა ღვთაება, ჩემ გარდა. ჰეი, ჰამან! გააჩაღე (ცეცხლი) თიხაზე და ამიგე კოშკი, რომ შევძლო მუსას ღვთაებამდე ამაღლება. უეჭველად, მე ვთვლი, რომ ის ერთ–ერთი ცრუთაგანია.“

39. ის და მისი ლაშქარი უსამართლოდ გადიდგულდნენ ქვეყანაზე და ჩათვალეს, რომ არ იქნებოდნენ მოქცეულნი ჩვენთან.

40. ჩვენ შევიპყარით ის და მისი ლაშქარი და ჩავყარეთ წყალში. მაშ, შეხედე, როგორი იყო აღსასრული უსამართლოთა!

41. ჩვენ დავადგინეთ ისინი მეთაურებად, რომლებიც ცეცხლისკენ მოუხმობენ და არ იქნებიან შეწევნილნი აღდგომის დღეს!

42. და უკან გავაყოლეთ წყევლა ამქვეყნად, აღდგომის დღეს კი იქნებიან წყალობას მოკლებულთა შორის!

43. ვფიცავ, ჩვენ ვუბოძეთ მუსას წიგნი მას შემდეგ, რაც დავღუპეთ პირველი თაობები, ლამპარად, ცხად სახელმძღვანელოდ და წყალობად ხალხთათვის, ეგების შეეგონათ!

44. შენ არ ყოფილხარ დასავლეთის მხარით და არცა მომსწრე, როცა ვაკისრეთ მუსას ჩვენი ნაბრძანები!

45. მაგრამ დავადგინეთ თაობები და ხანგრძლივი აღმოჩნდა მათი ვადა. შენ არ ყოფილხარ მედიენის მოსახლეობას შორის და არ უკითხავდი მათ ჩვენს აიათებს, მაგრამ ჩვენ ვგზავნიდით შუამავალთ!

46. შენ არ ყოფილახარ მთის ფერდობზე, როცა მოვუხმეთ , მაგრამ წყალობად შენი ღმერთისგან, რათა შეგეგონებია ხალხი, რომელთანაც შენამდე არ მოსვლიათ ცხადი შემგონებელი. ეგების შეიგონონ!

47. და ეს რომ არ მომხდარიყო და რომ სწვევოდათ უბედურება იმის გამო, რაც წაიმძღვარეს საკუთარმა ხელებმა, ისინი იტყოდნენ: „ღმერთო ჩვენო! რატომ არ მოგვივლინე შუამავალი, რომ მივყოლოდით შენს აიათებს და გავმხდარიყავით მორწმუნენი?“

48. და როცა მიუვიდათ ჩემგან ჭეშმარიტება, თქვეს: „რატომ მას არ ებოძა ის, რაც ებოძა მუსას?“ განა არ უარყვეს ის, რაც წინათ ებოძა მუსას? მათ თქვეს: „ეს ორი ჯადოქრობა ერთმანეთს ეხმარება.“ და დასძინეს: „უეჭველად, უარვყოფთ ყველას!“

49. უთხარი: „თუ სიმართლეს ამბობთ, მოიტანეთ წიგნი ალლაჰისგან, რომელიც ამ ორზე უკეთესი წინამძღოლი იქნება და მეც მივყვები მას!“

50. თუ არ გიპასუხებენ, იცოდე, რომ ისინი მხოლოდ საკუთარ სურვილებს აჰყოლიან. და ვინ შეიძლება იყოს იმაზე მეტ გზააბნევაში, ვიდრე ის, ვინც საკუთარ ვნებებს აჰყოლია, გარეშე ჭეშმარიტი გზისა ალლაჰისგან? უეჭველად, ალლაჰი არ დაადგენს უსამართლო ხალხს ჭეშმარიტ გზაზე!

51. ვფიცავ, ჩვენ მივიტანეთ მათთან სიტყვა, რათა შეეგონათ!

52. რომელთაც ვუბოძეთ წიგნი მანამდე , ისინი მას იწამებენ!

53. როცა მათ ეკითხებით, ამბობენ: „ვიწამეთ ის! უეჭველად, იგია ჭეშმარიტება ჩვენი ღმერთისგან. ჩვენ უწინაც მუსლიმები ვიყავით!“

54. ისინი მიიღებენ თავიანთ ჯილდოს გაორმაგებულს, იმის გამო, რომ იყვნენ მომთმენნი. ისინი დევნიან ბოროტს კეთილით და გასცემენ იქიდან, რაც ჩვენ ვუბოძეთ!

55. და როს გაიგონებენ ფუჭსიტყვაობას, ზურგს აქცევენ და ამბობენ: „ჩვენ – ჩვენი საქმეებით, თქვენ – თქვენით. მშვიდობა თქვენდა! ჩვენ არაფერი გვესაქმება უმეცრებთან!“

56. უეჭველად, შენ ვერ დაადგენ სწორ გზაზე, ვინც გიყვარს. მხოლოდ ალლაჰი დაადგენს ჭეშმარიტ გზაზე, ინებებს ვისაც. ეს უკეთ უწყიან იმათ, რომელნიც სწორ გზას ადგანან!

57. ისინი იტყვიან: „თუ შენთან ერთად დავადგებით ჭეშმარიტ გზას, მაშინ გაგვაძევებენ ჩვენი მიწებიდან!“ განა არ განვუმტკიცეთ მათ ნაკრძალი ადგილი, სადაც

იწევენ ყველანაირ ნაყოფს საკვებად ჩვენგან? არადა, უმრავლესობა მათგან არ უწყის ამას!

58. რამდენი დასახლება გავანადგურეთ მათი ზღვარგადასული ფუფუნებიდან გამომდინარე! აი, მათი სახლები, სადაც არავინ დასახლებულა მათ შემდგომ, მცირედის გარდა. ჩვენ ვიმემკვიდრეთ ყველა.

59. და არ ანადგურებდა შენი ღმერთი ქვეყნებს, სანამ არ წარუგზავნიდა მის მკვიდრთ შუამავალს, რომელიც ამცნობდა მათ ჩვენს აიათებს. და არ ვიყავით ჩვენ გამნადგურებელნი ქვეყნებისა, თუ მათი მცხოვრებლები არ იყვნენ უსამართლონი!

60. რაც გებოძათ – წარმავალი სიკეთეებია ამა ქვეყნისა და სამშვენისი მისი, ხოლო ალლაჰთანაა უფრო მშვენიერი და მარადიული. იმედია, გონს მოეგებით!

61. განა ის, ვისაც მშვენიერი აღთქმა დავუდეთ, და რომელსაც ის აუცილებლად მიიღებს, მსგავსია იმისა, ვინც დავატკბეთ წუთისოფლის სიკეთეებით და ვისაც აღდგომის დღეს ძალით წარადგენენ?

62. იმ დღეს იგი დაუძახებს მათ და ეტყვის: „სად არიან ჩემი მოზიარენი, ვის არსებობასაც ვარაუდობდით?"

63. მაშინ ისინი, რომლებზეც განცხადდა სიტყვა, იტყვიან: „ღმერთო ჩვენო! აი, ისინი, რომელნიც გზას ავაცდინეთ, როგორც თავად ვიყავით. ჩვენ უარს ვამბობთ მათზე შენს წინაშე. ისინი მხოლოდ ჩვენ არ გვეთაყვანებოდნენ ."

64. მათ ეტყვიან: „უხმეთ თქვენს თანამოზიარეთ." უხმობენ, მაგრამ არ უპასუხებენ ისინი, და მაშინ იხილავენ ისინი სასჯელს. ნეტავ, ევლოთ სწორი გზით!

65. იმ დღეს იგი მოუხმობს მათ და ეტყვის: „რა პასუხი გაეცით შუამავლებს?"

66. იმ დღის ამბები დაფარული იქნება მათთვის და ერთამანეთს არ დაეკითხებიან.

67. ხოლო ის ვინც მოინანია, ირწმუნა და ჰქმნა სიკეთე, ეგების ნეტარ იქმნეს!

68. შენი ღმერთი აჩენს იმას და ირჩევს, ინებებს რასაც, მაგრამ მათ არა აქვთ არჩევანის უფლება. დიდება ალლაჰს! იგი დიადია იმაზე, რასაც ზიარუქმნიან!

69. შენი ღმერთი უწყის იმას, რაც იმალება მათ გულებში და იმასაც, რასაც აცხადებენ!

70. და იგია ალლაჰი, არ არსებობს ღვთაება, გარდა მისი. ქება–დედება მას ეკუთვნის სააქაოშიც და საიქიოშიც. იგი წყვეტს ყოველივეს და მასთან იქნებით მიბრუნებულნი!

71. უთხარი: რას მეტყვით, თუკი ალლაჰი გაგიხანგრძლივებთ ღამეს აღდგომის დღემდე, ვინ არის სხვა ღვთაება, გარდა ალლაჰისა, რომელიც სინათლეს მოგივლენთ? ნუთუ არღა შეიგონებთ?!

72. უთხარი: რას მეტყვით, თუკი ალლაჰი გაგიხანგრძლივებთ დღეს აღდგომის დღემდე, ვინ არის სხვა ღვთაება, გარდა ალლაჰის, რომელიც გიბოძებთ ღამეს, რათა შეძლოთ მოსვენება? ნუთუ არღა გულისხმაჰყობთ?!

73. თავისი წყალობით მან დაადგინა თქვენთვის ღამე და დღე, რათა დაისვენოთ მასში და ეძიოთ მისი წყალობა. ეგების შეიქმნათ მადლიერნი?!

74. იმ დღეს მოუხმობს მათ და ეტყვის: სად არიან ჩემი თანაზიარნი, რომელთა არსებობასაც ვარაუდობდით?"

75. ჩვენ ყოველი თემის წიაღიდან დავადგენთ მოწმეს და ვეტყვით: „მოგვიტანეთ თქვენი მტკიცებულება!" მაშინ ისინი გაიგებენ, რომ ჭეშმარიტება ალლაჰთანაა. და მიატოვებს მათ ის, რასაც იგონებდნენ (თხზავდნენ).

76. უეჭველად, ყარუნი მუსას ხალხთაგან იყო, მაგრამ ავიწროებდა მათ. ჩვენ ვუბოძეთ მას იმდენი განძი, რომ მათი გასაღებიც კი ემძიმებოდა რამდენიმე ღონიერ კაცს. მისმა ხალხმა უთხრა მას: „ნუ გათამამდები, რამეთუ ალლაჰს არ უყვარს მედიდურნი!

77. იმით, რაც ალლაჰმა გიბოძა, ისწრაფე საიქიო სამყოფელისკენ, და არ დაივიწყო შენი წილი დედამიწაზე. სიკეთე აკეთე ისეთივე, როგორიც ალლაჰმა მოგმადლა და არ გაავრცელო უკეთურობა ქვეყნად, რამეთუ ალლაჰს არ უყვარს უკეთურნი!

78. მიუგო: „ყოველივე ეს მებოძა იმ ცოდნის წყალობით, რომელიც გამაჩნია." განა არ იცოდა, რომ მის უწინ ალლაჰმა დაღუპა მთელი თაობები, რომლებიც მჯობნი იყვნენ მასზე თავიანთი ძლიერებითა და რიცხოვნობით? ცოდვილებს არ ჰკითხავენ მათი ცოდვების გამო !

79. გამოვიდა თავის ხალხთან სამკაულებით. რომელთაც სურდათ ამქვეყნიური სიკეთენი, თქვეს: „ნეტავ, ჩვენც გვქონდეს ის, რაც ყარუნს ებოძა! უეჭველად, იგი უდიდესი წილის მფლობელია."

80. და თქვეს, რომელთაც ებოძათ ცოდნა: „ვაი, თქვენ! ალლაჰის წყალობა უმჯობესი იქნება მათთვის, ვინც ირწმუნა და ჰქმნა სიკეთე. მაგრამ მას მხოლოდ მომთმენნი მიიღებენ!

81. ჩვენ ვუბრძანეთ მიწას შთაენთქა ის თავის სახლიანად. არ ჰყავდა მას შემწეები, რომლებიც დაეხმარებოდნენ ალლაჰის წინაშე, და ვერც საკუთარ თავს გადაირჩენდა!

82. ხოლო ისინი, რომელნიც წინადღით ნატრობდნენ მის ადგილზე ყოფნას, მეორე დილით ამბობდნენ: „ვაი! ალლაჰი უზრდის ან უმცირებს სარჩოს თავის მსახურთაგან იმას, ინებებს ვისაც! მოწყალება რომ არ მოეღო ჩვენზე, უბრძანებდა შთავენთქეთ. ვაი! უეჭველად, ურწმუნონი ნეტარნი ვერ შეიქნებიან!"

83. სწორედ ის უკანასკნელი სამყოფელი დავუდგინეთ მათ, რომელთაც არ სურთ გამედიდურება დედამიწაზე და უკეთურობის გავრცელება. კეთილი აღსასრული მოელით მხოლოდ ღთისმოშიშებს!

84. ის, ვინც წარსდგება კეთილი საქმეებით, მიიღებს უკეთესს, ხოლო რომელნიც წარსდგებიან ავი საქმეებით, მიიღებენ თავიანთი საქმეების საფასურს!

85. უეჭველად, რომელმაც ვალდებული ჰქმნა შენზე ყურანი, უთუოდ, მიგაბრუნებს მისაბრუნებელში. უთხარი: „ჩემი ღმერთი უკეთ უწყის იმას, ვინ მოვიდა ჭეშმარიტებით და ვინ – გზააბნევით!

86. არ მოელოდი, რომ ზეგარდმოევლინებოდა წიგნი, მაგრამ ეს იყო წყალობა შენი ღმერთისგან. ამიტომ არასდროს გამოექომაგო ურწმუნოებს!

87.	და ვერ გაქცევინებენ ზურგს ალლაჰის აიათებისგან მას მერე, რაც ისინი ზეგარდმოგევლინა. მოუწოდე შენი ღმერთისკენ და არ შეიქნა კერპთაყვანისმცემელთაგანი!

88.	არ მოუხმო გარდა ალლაჰისა სხვა ღვთაებებს. არ არს ღმერთი, გარდა ალლაჰისა! ყოველი საგანი დაიღუპება, მისი სახების გარდა. მხოლოდ მას ეკუთვნის განგება და მასთანაა თქვენი მისაბრუნებელი!

სურა 29

„ანქებუთ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1.	ელიფ. ლამ. მიმ.

2.	ნუთუ ჰგონიათ ადამიანებს, რომ ამაოდ იქნებიან მიტოვებულნი და არ გამოიცდებიან, თუ მხოლოდ იტყვიან „ვირწმუნეთ“?

3.	ვფიცავ, ჩვენ გამოვცადეთ, რომელნიც მათზე უწინ იყვნენ. უეჭველად, ალლაჰმა იცის, რომელთაც სიმართლე თქვეს და რომელთაც იცრუეს!

4.	თუ ჰგონიათ, რომელნიც სიავეს სჩადიან, თავს დაიძვრენენ? რაოდენ ცუდია მათ მიერ გამოტანილი მსჯავრი!

5.	ვინც სასოებს ალლაჰთან შეხვედრას, უეჭველად, ალლაჰის დადგენილი ვადა ეწევა. იგი ყოვლისმსმენია, ბრძენია!

6.	ის ვინც იბრძვის, თავის სასარგებლოდ იბრძვის. უეჭველად, ალლაჰი მდიდარია სამყაროთა ზედა!

7.	და რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, უთუოდ, ჩვენ დავფარავთ მათ სიავენს და მივუზღავთ იმაზე უკეთესით, რასაც სჩადიოდნენ!

8.	და ვუანდერძეთ ადამიანს სიკეთე მშობლებლის მიმართ. და თუ ისინი შენს წინააღმდეგ იბრძოლებენ, რომ თანაზიარად გამიხადო ის, რისი ცოდნაც არ გაგაჩნია, არ დაემორჩილო მათ. ჩემთანაა თქვენი დაბრუნება და მაშინ გამცნობთ იმას, რასაც სჩადიოდით!

9.	და რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, მართალთა რიგებში ჩავრიცხავთ!

10.	და ადამიანთაგან, ვინც ამბობს: „ვირწმუნეთ ალლაჰი.“ საკმარისია ტანჯვა ეწიოთ ალლაჰის გზაზე, მაშინვე ადარებენ ხალხის განსაცდელს ალლაჰის სასჯელს. და თუ შეწევნა მოევლინება შენი ღმერთისგან, აუცილებლად იტყვიან: „თქვენთან ერთად ვიყავითო.“ მაგრამ ალლაჰი ხომ უკეთ უწყის, რა იმალება სამყაროთა გულებში?

11.	უეჭველად, ალლაჰი უკეთ უწყის მორწმუნეებსაც და თვალთმაქცებსაც!

12. ურწმუნონი ეუბნებიან მორწმუნეებს: „იარეთ ჩვენი გზით და ჩვენ ავიღებთ თქვენს ცოდვებსო.“ არ აიღებენ მათი ცოდვის ნაწილსაც კი. უეჭველად, ისინი ცრუნი არიან!

13. ისინი იტვირთავენ თავიანთ ტვირთს და სხვა სიმძიმეს თავიანთ ტვირთთან ერთად. აღდგომის დღეს მათ აუცილებლად მოჰკითხავენ იმას, რასაც თხზავდნენ!

14. და ვფიცავ, ჩვენ წარგვზავნეთ ნუჰი თავის ხალხთან, და დაჰყო მათთან ათასი წელი ორმოცდაათის გამოკლებით. და შეიპყრო ისინი ცუნამმა, რამეთუ უსამართლონი იყვნენ!

15. გადავარჩინეთ იგი და ის რაც გემში იყო და დავადგინეთ იგი სასწაულად სამყაროთათვის!

16. და იბრაჰიმმა აკი, უთხრა თავის ხალხს: „თაყვანი ეცით ალლაჰს და გეშინოდეთ მისი! ეს უმჯობესია თქვენთვის, რომ იცოდეთ!

17. ალლაჰის ნაცვლად კერპებს ეთაყვანებით და სიცრუეს თხზავთ. უეჭველად, რომელთაც თქვენ ეთაყვანებით ალლაჰის მაგიერ, უძლურნი არიან თქვენდამი სარჩოს მომადლებაში. მაშ, ეძიეთ სარჩო ალლაჰთან, თაყვანი ეცით მას და მადლიერნი იყავით მისი, რამეთუ მასთან იქნებით მიბრუნებულნი!“

18. და თუ სიცრუედ ჩათვლით, თქვენამდეც ხომ მთელი თაობები რაცხავდნენ სიცრუედ, მაგრამ შუამავლის ვალია მხოლოდ ცხადი შეტყობინება.

19. ნუთუ ვერ ხედავენ, როგორ იწყებს ალლაჰი სიცოცხლის გაჩენას, მერე როგორ აღადგენს. უეჭველად, ეს იოლია ალლაჰისათვის!

20. უთხარი: „იმოგზაურეთ დედამიწაზე და ნახეთ, როგორ დაიწყო სიცოცხლის გაჩენა. მერე ალლაჰი დაადგენს უკანასკნელ სიცოცხლეს . უეჭველად, ალლაჰი ყოვლისშემძლეა!

21. იგი სჯის და შეიწყალებს, ინებებს ვისაც. და მასთან იქნებით მიბრუნებულნი!

22. და თქვენ ვერ სძლევთ მას, ვერც დედამიწასა ზედა და ვერც ცაში. და თქვენ არ მოგეძებნებათ არც შემწე და არცა მფარველი, გარდა ალლაჰისა!

23. და რომელთაც უარყვეს ალლაჰის აიათები და შეხვედრა მასთან, სწორედ ეგენი არიან, რომელთაც იმედი გადაეწურათ ჩემი მოწყალებისგან და სწორედ მათთვისაა მწარე სასჯელი!

24. პასუხად მისმა ხალხმა თქვა: „მოკალით ან დაწვით!“ მაგრამ ალლაჰმა იხსნა იგი ცეცხლისგან. უეჭველად, ამაშია სასწაულნი მორწმუნეთათვის!

25. უთხრა: თქვენ ამქვეყნიურ ცხოვრებაში მოყვასად დაიდგინეთ კერპები, ნაცვლად ალლაჰისა. მაგრამ მომავალში, აღდგომის დღეს, ზოგი თქვენგანი უარყოფს და დაწყევლის ზოგ თქვენგანს. თქვენი სადგომი იქნება ცეცხლი და არ გეყოლებათ მეოხე!“

26. ამგვარად, ირწმუნა მისი ლუტმა და იბრაჰიმმა უთხრა: „ვაპირებ გადასახლებას ჩემი ღმერთისთვის. უეჭველად, იგი ძლევამოსილია, ბრძენია!

27.   ჩვენ ვუბოძეთ მას ისჰაყი და იაღყუბი, და დავადგინეთ მის შთამოვალთათვის შუამავლობა და წიგნი. და ვუბოძეთ საზღაური სააქაოში, ხოლო საიქიოში იქნება ის მართალთა შორის!

28.   და ლუტმა აკი, უთხრა თავის ხალხს: „უეჭველად, საზიზღრობას სჩადიხართ თქვენ, რომლის მსგავსი არავის ჩაუდენია სამყაროთა.

29.   ნუთუ ვნებას აღგიძრავთ თქვენ კაცები, მოუჭრით გზებს და სჩადიხართ უკეთურს თქვენს შეკრებებზე?" პასუხად მისმა ხალხმა თქვა: „მაშ, დაგვატეხე თავს ალლაჰის სასჯელი, თუ კი ხარ მართალთაგანი!"

30.   თქვა: „ღმერთო ჩემო! შემეწიე იმ ხალხის წინაშე, რომელიც უკეთურობას ავრცელებს!"

31.   როცა ჩვენი წარგზავნილები მივიდნენ იბრაჰიმთან სამახარობლოთი, უთხრეს: ვაპირებთ ამ დასახლების მცხოვრებთა მოსპობას. უეჭველად, აქ მაცხოვრებლები უსამართლონი არიან!"

32.   მიუგო: „იქ ხომ ლუტია!" უთხრეს: ჩვენ უკეთ ვუწყით, ვინცაა იქ! უეჭველად, გადავარჩენთ მას და მის ოჯახს, მისი ცოლის გამოკლებით, რომელიც იქნება დარჩენილთაგანი!"

33.   როცა ჩვენმა წარგზავნილებმა მიაღწიეს ლუტთან, შეწუხდა ის და იგრძნო თავისი უძლურება. მაშინ უთხრეს: „ნუ გეშინია, და არ იდარდო! ჩვენ გადაგარჩენთ შენ და შენს ოჯახს, შენი ცოლის გამოკლებით, რომელიც იქნება დარჩენილთაგანი!

34.   უეჭველად, ჩვენ ვართ ზეციდან საზღაურის მიმგებნი ამ დასახლების მცხოვრებლებზე, რამეთუ ისინი ცოდვილნი არიან"!

35.   და ვფიცავ, ჩვენ იმისგან დავტოვეთ ცხადი სურათი გონიერთათვის სასწაულად!

36.   და მედიენში მათი ძმა შუღეიბი, რომელმაც უთხრა: „ჩემო ხალხო! თაყვანი ეცით ალლაჰს, სასოებდეთ უკანასკნელ დღეს და არ ჰქმნათ სიავე ქვეყნად, უკეთურების გავრცელებით!"

37.   ცრუდ შერაცხეს და მაშინ მიეწიათ ძლიერი მიწისძვრა და მუხლებზე დაჩოქილნი უსულონი შეიქმნენ თავიანთ სახლებში.

38.   აგრეთვე ადისა და სემუდის ! უეჭველად, თქვენთვის გაცხადდა მათი საცხოვრებლების მდგომარეობა. ეშმაკმა მათ შეულამაზა მათი საქმეები და გზიდან აცდინა, არადა იყვნენ გამჭრიახნი.

39.   აგრეთვე ყარუნი, ფარაონი და ჰამანი! ვფიცავ, მუსა მივიდა მათთან ცხადი სასწაულებით, ხოლო მათ გამედიდურდნენ ქვეყანაზე, თუმცაღა ვერ აცდნენ !

40.   ყველა დაისაჯა თავისი ცოდვების გამო. ზოგ მათგანს დავატეხეთ ქარიშხალი ქვების, ზოგი განგმირა საზარელმა ყიჟინამ, ზოგი ჩვენი ბრძანებით მიწამ შთანთქა, ზოგი კი დავახრჩვეთ. ალლაჰი არ ყოფილა უსამართლო მათ მიმართ, არამედ ისინი თავად მოექცნენ სკუთარ თავს უსამართლოდ!

41.   რომელთაც მფარველად აიყვანეს სხვა, გარდა ალლაჰისა, ობობას ჰგვანან, რომელმაც საცხოვრებელი მოიქსოვა. უეჭველად, ყველაზე უსაფუძვლო საცხოვრებელი – ობობას სახლია. ნეტავ იცოდნენ!

42. უეჭველად, ალლაჰი უწყის, ვინ ეთაყვანება სხვას, მის გარდა, რამეთუ იგი ძლევამოსილია, ბრძენია!

43. ეს იგავები მოგვაქვს ხალხთათვის, მაგრამ არ შეიმეცნებენ, გარდა მცოდნეთა!

44. ალლაჰმა გააჩინა ცანი და მიწა ჭეშმარიტებისთვის. უეჭველად, ამაშია სასწაულები მორწმუნეთათვის!

45. წაიკითხე ის, რაც შთაგეგონა წიგნიდან და აღავლინე ლოცვა. უეჭველად, ლოცვა განდევნის სიავენს და უკეთურს. და რა თქმა უნდა, ალლაჰის ხსენება მნიშვნელოვანია. და ალლაჰი უწყის, რასაც სჩადიხართ!

46. თუ ეკამათებით წიგნის ხალხს, მხოლოდ საუკეთესო გზით. ეს არ ეხება მათგან იმათ, ვინც უსამართლოდ იქცევა. უთხარით: „ჩვენ ვირწმუნეთ ის, რაც ზეგარდმოგვევლინა, და ის რაც თქვენ გარდმოგევლინათ. ჩვენი და თქვენი ღმერთი ერთია, და ვმორჩილებთ მხოლოდ მას!"

47. და ამგვარად მოგივლინეთ შენ წიგნი . რომელთაც ვუბოძეთ ღვთიური წიგნი (წინათ), ირწმუნებენ მას . და მათგანაც ირწმუნებენ მას. და მხოლოდ ურწმუნოები უარყოფენ ჩვენს აიათებს!

48. შენ არ კითხულობდი მანამდე არც ერთ წიგნს და არ გადაგიწერია შენი მარჯვენათი. სხვაგვარად სიცრუის მიმხრობნი დაეჭვდებოდნენ!

49. სულ ტყუილად, ესაა ცხადი აიათები მათ გულებში, რომელთაც ებოძა ცოდნა და მხოლოდ უსამართლონი უარყოფენ ჩვენს აიათებს!

50. და თქვეს: „რატომ არ ზეგარდმოევლინა სასწაულები მისი ღმერთისგან?" უთხარი: „უეჭველად, სასწაულები ალლაჰის წიაღშია, მე კი მხოლოდ ცხადი შემგონებელი ვარ"!

51. განა საკმარისი არ არის მათთვის, რომ ჩვენ მოგივლინეთ წიგნი, რომელიც მათ ეკითხებათ? უეჭველად, ამაშია მოწყალება და შეხსენება მორწმუნე ხალხთათვის.

52. უთხარი: „ისიც კმარა, რომ ალლაჰია მოწმე ჩემსა და თქვენ შორის. იგი უწყის იმას, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. ხოლო ისინი, რომელთაც ირწმუნეს სიცრუისა და უარყვეს ალლაჰი, სწორედ ეგენი არინ წაგებულნი!

53. და შენ გაჩქარებენ სასჯელის მოვლენას. რომ არა განსაზღვრული ჟამი, სასჯელი, უთუოდ, დაატყდებოდათ თავზე. უეჭველად, დაატყდებათ თავს მოულოდნელად და ვერც კი იგრძნობენ!

54. ისინი გაჩქარებენ სასჯელის დატყდომას. უეჭველად, ჯოჯოხეთი გარემომცველია ურწმუნოთა!

55. იმ დღეს სასჯელი დაფარავს მათ თავიდან ფეხებამდე. და ეტყვის : „იგემეთ ის, რასაც სჩადიოდით!"

56. ჰეი, მორწმუნე მსახურნო ჩემნო! უეჭველად, ვრცელია ჩემი მიწები. მაშ, მხოლოდ მე მეცით თაყვანი!

57. ყოველი სული სიკვდილს იგემებს, მერე კი ჩვენთან იქნებით მობრუნებულნი!

58. ხოლო რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, უეჭველად, დავასახლებთ სამოთხის სასუფეველში, სადაც ძირს მდინარეები მოედინება. ისინი იქ მარად დარჩებიან. რაოდენ საამური საზღაურია კეთილისმქმნელთათვის,

59. რომელთაც მოითმინეს და სასოებდნენ თავიანთ ღმერთს!

60. რამდენი ცოცხალი არსებაა, რომელსაც არ შეუძლია თავისი სარჩოს ტარება! ალლაჰი მიჰმადლის მათ და თქვენც: და იგია ყოვლისმსმენი, ყოვლისმცოდნე!

61. თუ ჰკითხავ მათ: „ვინ გააჩინა ცანი და მიწა და დაუმორჩილა მზე და მთვარე? - გიპასუხებენ: „ალლაჰმა." მაშ, როგორღა აქცევენ ზურგს ჭეშმარიტებას?!

62. ალლაჰი მიაგებს უხვ სარჩოს და უმცირებს თავის მსახურთაგან, ინებებს ვისაც. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა!

63. და თუ ჰკითხავ მათ: „ვინ გარდმოავლინა ზეციდან წყალი და გააცოცხლა მისით მიწა მას მერე, რაც ის მკვდარი იყო?" უსათუოდ გიპასუხებენ -„ალლაჰმა!" უთხარი: „ქება-დიდება ალლაჰს ეკუთვნის!" მაგრამ უმრავლესობა მათი ვერ განსჯიან.

64. სააქაო ცხოვრება მხოლოდ გართობა და თამაშია, ხოლო იმქვეყნიური სასუფეველი - ჭეშმარიტი სიცოცხლე. ნეტავ, იცოდნენ!

65. როცა სხდებიან ისინი გემში, მთელი გულით ევედრებიან ალლაჰს. ხოლო როცა გადაარჩენს მათ და ნაპირზე გაიყვანს, მაშინვე თანაზიარს უდგენენ!

66. რომ უარყონ რაც ვუბოძეთ და დატკბენ ამიერი ცხოვრებით, მაშინ სულ მალე შეიტყობენ !

67. ნუთუ ვერ ხედავენ, უეჭველად, ჩვენ დავადგინეთ (მექა) უსაფრთხოდ და ნაკრძალად მაშინ, როცა ირგვლივ ხალხს ხოცავენ. ნუთუ სწამთ სიცრუე და უარყოფენ ალლაჰის წყალობას?

68. და ვინ შეიძლება იყოს იმაზე მეტად უსამართლო, ვინც სიცრუე შეთხზა ალლაჰზე ან ცრუდ შერაცხა ჭეშმარიტება, როცა მოევლინა? განა ჯოჯოხეთი არ არის ურწმუნოთა სადგომი?

69. ხოლო რომელთაც იღვაწეს ჩვენთვის, უთუოდ, წარმატებულს ვჰქმნით ჩვენს გზაზე. უეჭველად, ალლაჰი კეთილისმქმნელებთან ერთადაა!

## სურა 30

## „რუმ"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. ელიფ. ლამ. მიმ.

2. დამარცხდა რომი

3. უახლოეს მიწაზე. მაგრამ ისინი დამარცხების შემდგომ, უთუოდ, სძლევენ ,

4. რამდენიმე წელიწადში! ალლაჰისაა მბრძანებლობა ამათზე წინაც და ამის შემდგომაც! ამ დღეს მორწმუნენი გაიხარებენ,

5. ალლაჰის შეწევნით. იგი შეეწევა იმას, ინებებს ვისაც. რამეთუ იგია ძლევამოსილი, მწყალობელი!

6. ესაა ალლაჰის აღთქმა, არ შეცვლის ალლაჰი თავის აღთქმას, მაგრამ არ უწყიან ხალხის უმრავლესობამ!

7. მათ იციან მხოლოდ ცხადი ამა სოფლისა და არაფერს უწყიან საიქიოს შესახებ.

8. ნუთუ არ დაფიქრდებიან საკუთარ თავზე? რომ ალლაჰს არ გაუჩენია ცანი და მიწა და ის, რაც მათ შორისაა, თუ არა ჭეშმარიტებისთვის და მხოლოდ განსაზღრული ვადით. მაგრამ ხალხთაგან მრავალი თავიანთ ღმერთთან შეხვედრის ,დიახაც, უარმყოფელნი არიან.

9. ნუთუ არ უმოგზაურიათ მათ ქვეყანაზე და არ უნახავთ როგორი იყო აღსასრული მათი, რომელნიც მათ უწინ იყვნენ? ისინი მათზე ძლიერნი იყვნენ. ამუშავებდნენ მიწას და კეთილაწყობდნენ მათზე უკეთ. და მივიდნენ მათთან შუამავალნი ცხადი მტკიცებებით. ალლაჰი არ ყოფილა უსამართლო მათ მიმართ, ისინი თავად მოექცნენ უსამართლოდ საკუთარ სულთ!

10. და ბოლოს, ალლაჰის აიათების ცრუდ შერაცხვით და მისი აბუჩად აგდებით სიავის ჩამდენთა აღსასრული საზარელი აღმოჩნდა!

11. ალლაჰი პირველად გააჩენს და მერე აღადგენს მას. ამის მერე მასთან იქნებით მიბრუნებულნი!

12. იმ დღეს, როცა დადგება ჟამი, ცოდვილნი უიმედოდ დაეცემიან.

13. და არ შეეწევიან მათ თავიანთი თანამოზიარენი, ისინი ისედაც განუდგებიან თავიანთ თანამოზიარენს!

14. და დღეს, როცა დადგება ჟამი, გაიყოფიან იმ დღეს ისინი ერთმანეთისგან!

15. ისინი, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, სამოთხის ბაღებში გახარებულნი იქნებიან!

16. ხოლო ისინი, რომელთაც უარყვეს ჩვენი აიათები და საიქიოსთან შეხვედრა ცრუდ შერაცხეს, მოყვანილ იქნებიან სასჯელის მისაგებად!

17. მაშ, ადიდეთ ალლაჰი როცა მოსაღამოვდება და გარიჟრაჟისას,

18. დღის ბოლოს და შუადღისას! და მას ეკუთვნის ქება-დიდება ცათა შინა და ქვეყანასა ზედა!

19. მას გამოჰყავს ცოცხალი მკვდრისგან და გამოჰყავს მკვდარი ცოცხლისგან. ის აცოცხლებს მიწას მისი სიკვდილის მერე და ამგვარად აღმოცენდებით !

20. და მის სასწაულებს განეკუთვნება ის, რომ მიწიდან გაგაჩინათ, შემდგომ შეიქმენით კაცობრიობად და გაიფანტეთ .

21.   მისი სასწაულებიდანაა ისიც, რომ თქვენგანვე გააჩინა თქვენი მეწყვილე, რათა იპოვოთ მასში სიმშვიდე, დაგიდგინათ ერთმანეთში სიყვარული და მოწყალება. უეჭველად, ამაში სასწაულებია მოაზროვნე ხალხთათვის!

22.   და მისი სასწაულებიდანაა ცათა და მიწის გაჩენა, თქვენი ენების და ფერის სხვადასხვაობაც. უეჭველად, ამაში სასწაულებია მცოდნეთათვის !

23.   მისი სასწაულებიდანაა თქვენი ძილი ღამით და დღისით, და თქვენგან მისი მადლის ძიებაც. უეჭველად, ამაში სასწაულებია შემსმენ ხალხთათვის!

24.   მისი სასწაულებიდანაა ისიც, რომ გაჩვენებთ იგი ელვას, რომელიც განგაცდევინებთ შიშსა და იმედს, აგრეთვე ის, რომ ზეციდან ავლენს წვიმას, რათა გაცოცხლდეს მისით მკვდარი მიწა. უეჭველად, ამაში სასწაულებია გონიერ ხალხთათვის!

25.   მისი სასწაულებიდანაა ისიც, რომ დგას ცანი და მიწა მისი ბრძანებით. მერე თქვენ, ერთი მოხმობით, უმალ გამოხვალთ (სამარეებიდან).

26.   მას ეკუთვნის ის, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. ყველა მას ჰმორჩილებს!

27.   და იგია, რომელიც გააჩენს პირველად და მერე აღადგენს მას. და ეს იოლზე იოლია მისთვის. მას ეკუთვნის ზეუმაღლესი თვისებები ცათა შინა და ქვეყანასა ზედა, რამეთუ იგია ძლევამოსილი, ბრძენი!

28.   მან მოგიყვანათ იგავი თქვენზევე. არიან კი ისინი, ვინც თქვენმა მარჯვენამ მოიპოვა თანაზიარნი იმის, რაც ჩვენ მოგმადლეთ თქვენ, აქვთ კი მათ ისეთივე უფლებები ამაზე და უფრთხილდებით ამათ ისევე, როგორც საკუთარ თავს? ასე ცხადვჰყოფთ ჩვენს აიათებს გონიერ ხალხთათვის!

29.   მაგრამ აჰყვნენ, რომელთაც უსამართლობა ჰქმნეს, თავიანთ სურვილებს ყოველგვარი ცოდნის გარეშე. ვინ წარმართავს სწორი გზით იმათ, ვინც ალლაჰმა აცდინა სწორი გზიდან? და არ მოეძებნებათ მათ შემწენი!

30.   მაშ, მოაქციე შენი სახე ერთმორწმუნე სარწმუნოებისკენ, ალლაჰმა ასეთი თვისება თანდააყოლა ადამიანს დაბადებიდანვე. ღმერთის გაჩენილს შეცვლა არ უწერია. ეს არის ჭეშმარიტი რელიგია, მაგრამ ადამიანთა უმრავლესობა არ უწყის!

31.   სინანულით მოცულნი და მოკრძალებულნი, აღავლინეთ ლოცვა ჭეშმარიტად და არ იყოთ წარმართთაგან,

32.   იმათ გვარად, რომელთაც განხეთქილება შეიტანეს თავიანთ სარწმუნოებაში და დაიყვნენ სექტებად, და ყოველი მათგანი ხარობს იმით, რაც გააჩნია!

33.   და როცა ხალხს შეეხება ავი, შეევედრებიან თავიანთ ღმერთს სინანულით, შემდეგ როცა აგემებს წყალობას მისსა, მათგან ნაწილი თანაზიარს უდგენენ ღმერთსა თვისსა,

34.   რათა უმადურობა ჰქნან იმის მიმართ, რაც ვუბოძეთ. მაშ, გაერთეთ და სულ მალე შეიტყობთ!...

35.   განა ზეგარდმოვუვლინეთ მტკიცებანი, რომელიც მეტყველებს იმაზე, რომ თანაზიარი დაუდგინონ?

36. და როცა ვაგემებთ ხალხს წყალობას, ხარობენ მისით. და თუ ეწევათ უბედურება იმისათვის, რაც მათმა ხელებმა წაიმძღვარეს, მაშინვე იმედი ეწურებათ.

37. განა ვერ ხედავენ, რომ ალლაჰი უხვ სარჩოს უბოძებს ან უმცირებს იმას, ინებებს ვისაც? უეჭველად, ამაში სასწაულებია მორწმუნე ხალხთათვის!

38. მაშ, მიეცი ნათესავს მისთვის კანონით განკუთვნილი, ასევე ღატაკს და მოგზაურს. ეს უკეთესია იმათთვის, რომელთაც სურთ დაეწაფონ ალლაჰის წყალობას. და სწორედ ისინი არიან ნეტარნი!

39. ხალხის ქონებიდან მონაგარისთვის, ყოველგვარ პროცენტად მიცემული, სარგებელს არ მოიტანს ალლაჰის წინაშე. ხოლო ყოველი გაცემული სავალდებულო მოწყალება, წადილით ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად, გაგიორმაგდებათ!

40. იგია ალლაჰი, რომელმაც გაგაჩინა თქვენ, მერე კი სარჩო გიბოძათ. მერე მოგაკვდინებთ და მერე გაგაცოცხლებთ. განა თქვენ თანაზიართაგან არის ვინმე ისეთი, რომელსაც რამე ამდაგვარი გაუკეთებია? ქება-დიდება მას და იგი დიადია იმაზე, რასაც ზიარუქმნიან!

41. გამოიკვეთა უკეთურება ხმელეთზე და ზღვაში იმის გამო, რაც მოიხვეჭეს ადამიანთა ხელებმა, რათა აწიოს მათ ნაწილი იმისა, რაც ჩაიდინეს, ეგების უკუმოიქცნენ!

42. უთხარი: „იმოგზაურეთ ქვეყანაზე და ნახეთ, როგორი იყო აღსასრული მათი, რომელნიც თქვენზე უწინ იყვნენ. უმრავლესობა მათგან წარმართი იყო!"

43. მაშ, მიაპყარი სახე შენი ჭეშმარიტი რწმენისკენ, ვიდრე დადგებოდეს დღე, რომლის (გადაწყვეტილების) დაბრუნება შეუძლებელია ალლაჰისგან! იმ დღეს დაიყოფებიან ჯგუფებად.

44. ვინც უარყო, უარყოფის (პასუხისმგებლობას) აუცილებლად იტვირთავს. ხოლო ვინც ჰქმნა სიკეთე, თავიანთ სულთა სასარგებლოდ გაიმზადეს,

45. რამეთუ მიჰმადლოს, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი თავისი მადლისგან. უეჭველად, მას არ უყვარს ურწმუნონი!

46. და მისი სასწაულებიდანაა ის, რომ აგზავნის ქარებს მახარობლებად, რათა გაგემოთ თავისი წყალობიდან, რომ იცურაონ გემებმა თავისი ბრძანებით და რომ ეძიოთ მისი მადლისგან. ამრიგად, ეგების მადლიერნი იქმნეთ თქვენ!

47. და ვფიცავ, შენამდე მოვავლინეთ შუამავალნი თავიანთი ხალხის წიაღიდან და მოვიდნენ მათთან ცხადი სასწაულებით. ჩვენ მივუზღეთ ცოდვილებს და მორწმუნეების შეწევნა გახდა მოვალეობა ჩვენი!

48. იგია ალლაჰი, რომელიც აგზავნის ქარებს, რათა ზემო აზიდოს ღრუბლები. ამგვარად იგი ფანტავს მათ ცაზე, ინებებს როგორც და ადგენს ნაწილებად. მერე ხედავ, მათი ღარებიდან როგორ მოედინება წვიმა. ხოლო როცა დააპკურებს მას, ინებებს ვისაც, ხარობენ ისინიც,

49. რამეთუ ისინი, სანამ ზეგარდმოევლინებოდათ ის, სასომიხდილნი იყვნენ!

50.	მაშ, შეხედე ალლაჰის წყალობის ნიშანწყალს, თუ როგორ აცოცხლებს იგი მიწას, მას მერე რაც ის მოკვდა. უეჭველად, იგი გააცოცხლებს მკვდრებს და იგი ყოვლისშემძლეა!

51.	თუ გამოვგზავნით ქარს და დაინახავენ გაყვითლებულს (ნათესებს) ამის შემდგომ, უთუოდ, უმადურნი შეიქმნებიან.

52.	უეჭველად, შენ ვერ შეასმენ მკვდრებს და ვერ გააგონებ ყრუთ მოწოდებას, როცა ზურგს იქცევენ!

53.	და შენ ვერ შეძლებ გამოიყვანო ბრმანი გზააბნევიდან. შენ შეასმენ მხოლოდ იმათ, ვისაც სწამს ჩვენი აიათები, რამეთუ მათ ჭეშმარიტებას ჰმორჩილეს!

54.	იგია ალლაჰი, რომელმაც გაგაჩინა თქვენ სუსტისგან , სისუსტის შემდეგ დაგიდგინათ სიძლიერე და მერე შეგიცვლით ამას სისუსტითა და ჭაღარით. გააჩენს, ინებებს რასაც, რამეთუ იგია ყოვლისმცოდნე, ყოვლისშემძლე!

55.	იმ დღეს, როცა დადგება საათი, ცოდვილები მოჰყვებიან ფიცს, რომ დაჰყვეს მხოლოდ ერთი საათი. ასე იყვნენ ცდომილებაში !

56.	და რომელთაც ებოძათ ცოდნა და რწმენა, ეტყვიან: „ალლაჰის წიგნის შესაბამისად დაჰყავით იქ აღდგომის დღემდე. აი, ეს არის აღდგომის დღე, მაგრამ თქვენ არ შეიმეცნეთ!"

57.	უკვე იმ დღეს ვერ უშველის მათ, რომელთაც უსამართლობა ჰქმნეს, თავიანთი განცხადებანი და არც მოეთხოვებათ განცხადების გაკეთება!

58.	და ვფიცავ, ჩვენ დავადგინეთ ხალხთათვის ამ წიგნში ყოველგვარი იგავი. და თუ შენ წარსდგები მათ წინაშე სასწაულით, უთუოდ, იტყვიან, რომელთაც უარყვეს: „თქვენ მხოლოდ ამაოსმყოფელნი ხართ!"

59.	ასრე ასვამს ალლაჰი მათ გულებზე ბეჭედს, რომელთაც რაიმე წილი არ ებოძათ ცოდნისგან.

60.	მაშ, იყავით მომთმენი, რამეთუ ალლაჰის აღთქმა ჭეშმარიტია. დაე, რომელნიც მოკლებულნი არიან რწმენას – ცოდნას, ვერ შეგარყიონ!

სურა 31

„ლუყმან"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1.	ელიფ. ლამ. მიმ.

2.	სწორედ ესენია საოცრებებით აღსავსე წიგნის აიათები,

3.	ჭეშმარიტ გზად და წყალობად კეთილისმქმნელთათვის!

4.	რომელნიც ჭეშმარიტად აღავლენენ ლოცვას და გასცემენ სავალდებულო მოწყალებას, სწორედ ეგენი არიან, რომელთაც ჭეშმარიტად სწამთ საიქიოსი!

5.    ეგენი არიან ჭეშმარიტ გზაზე თავიანთი ღმერთის მეოხებით და სწორედ ეგენი არიან ნეტარნი!

6.    და ხალხთაგან, ვინც ყიდულობს ფუჭსიტყვაობას, რათა აცდუნოს ალლაჰის გზიდან, ყოველგვარი ცოდნის გარეშე, თან დაიდგინონ სამასხარაოდ, სწორედ ასეთებისთვისაა გამზადებული სასჯელი დამამცირებელი!

7.    და როცა მას ეკითხება ჩვენი აიათები, ზურგს აქცევს მედიდურად, თითქოს ყურებში სიყრუვე ჰქონდეს და ვერ გაეგონოს მისი. მაშ, ამცნე მას სასჯელი მწარე!

8.    უეჭველად, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, მათთვისაა გამზადებული სამოთხენი ბედნიერებისა!

9.    იქ დამკვიდრდებიან მარად, აღთქმა ალლაჰისა ჭეშმარიტებაა. და იგია ძლევამოსილი, ბრძენი!

10.    გააჩინა ცანი, როგორც ხედავთ, საყრდენების გარეშე და დაადგინა მიწაზე უზარმაზარი მთები, რომ არ შერყეულიყავით. გაამრავლა და დაასახლა მასზე ყოველნაირი ცხოველი. და გარდმოვავლინეთ ზეციდან წყალი და აღმოვაცენეთ მისით ყველა სახეობის სასარგებლო მცენარეები!

11.    აი, ესაა ალლაჰის გაჩენილი! მაშ, დამანახეთ რა გააჩინეს დანარჩენებმა. არა, უსამართლონი ცხად გზააბნევაში არიან!

12.    და ვფიცავ, ჩვენ მივეცით ლუყმანს სიბრძნე: რომ ალლაჰისთვის მადლობა აღევლინა! და ვინც მადლიერებას აღავლენს, მხოლოდ თავის სასიკეთოდ აკეთებს. და ვინც უმადური იქნება, იცოდეს, რომ უეჭველად, ალლაჰი ყოვლადმდიდარია, ყოვლადქებულია!

13.    და აკი, უთხრა ლუყმანმა თავის ძეს ანდერძად: „ჰეი, შვილო ჩემო! არ დაუდგინო ალლაჰს თანაზიარი, უეჭველად, კერპთაყვანისმცემლობა უდიდესი უსამართლობაა!"

14.    და ვუანდერძეთ ადამიანს მისი მშობლები. ატარა დედამ თავისმა, გაჭირვება-გაჭირვებით და მისი ძუძუდან მოწყვეტა ორ წლამდე გრძელდება. მე შემწირე მადლობა და შენს მშობლებს, რამეთუ ჩემთანაა მოსაქციელი!

15.    და თუ ისინი დაგაძალებენ, რომ თანაზიარი გამიხადო ის, რისი ცოდნაც შენ არ გაქვს, არ დაემორჩილო და სიკეთე გამოიჩინე ამქვეყნიურ ცხოვრებაში მათთვის! და მიჰყევი იმათ გზას, ვინც ჩემსკენ მოისწრაფვის. ბოლოს კი ჩემთანაა თქვენი მოსაქციელი. მაშინ გამცნობ თქვენ იმას, რასაც სჩადიოდით!

16.    ჰეი, შვილო ჩემო! უეჭველად, იგი რომც იყოს მდოგვის მარცვლის ტოლა და კლდეში ან ცათა შინა, ან ქვეყანასა ზედა შეინახო, ალლაჰი მას ცხადყოფს. უეჭველად, ალლაჰი ყველაფრისმცოდნეა, ყოვლისმცოდნეა!

17.    ჰეი, შვილო ჩემო! აღავლინე ლოცვა, უბრძანე აკეთონ კეთილი, აუკრძალე აუგი და მოითმინე ის, რაც თავს დაგატყდეს. უეჭველად, ეს კატეგორიულად გასაკეთებელი საქმეებია!

18.    არ იბრუნო პირი ადამიანებისგან ქედმაღლობის გამო და არ იარო ქვეყანაზე მედიდიურად. უეჭველად, ალლაჰს არ უყვარს თავმომწონე, ამაყები!

19. იარე მოზომილი ნაბიჯით, ხმა დაიმდაბლე! უეჭველად, ყველაზე უსიამოვნო ხმა ვირის ხმაა.

20. ნუთუ ვერ ხედავთ, რომ ალლაჰმა დაგიმორჩილათ თქვენ ის, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა? და სრულჰყო თქვენდა თავისი მადლი ცხადიც და უხილავიც. მაგრამ ადამიანებს შორის არიან ისეთნიც, რომლებიც დაობენ ალლაჰის თაობაზე, ცოდნის, ჭეშმარიტი დამადგინებელისა და მანათობელი წიგნის გარეშე.

21. როცა მათ ეუბნებიან: „მიყევით იმას, რაც ზეგარდმოგივლინათ ალლაჰმა!" – პასუხობენ: „არამც და არამც! ჩვენ მივჰყვებით იმას, რაზეც ვჰპოვეთ ჩვენი მამები." და თუ ეშმაკი მოუხმობს მათ ცეცხლის სასჯელისკენ ?

22. ვინც ჰმორჩილებს ალლაჰს თავისი არსით და იგი კეთილის მქმნელია, ის ჩაეჭიდა საიმედო საყრდენს და ალლაჰთანაა ყოველი საქმის აღსასრული!

23. და თუ ვინმე უარყოფს, ნუ დაგამწუხრებს მისი ურწმუნოება, მათი მოსაქციელი ხომ ჩვენთანაა და ჩვენ ვამცნობთ მათ იმას, რასაც სჩადიოდნენ. უეჭველად, ალლაჰი უწყის, რაც გულებშია!

24. ჩვენ ვაცდით ისარგებლონ მცირე ხნით, მაგრამ ბოლოს მკაცრ სასჯელში წავათრევთ!

25. და თუ ჰკითხავ მათ: „ვინ გააჩინა ცანი და მიწაო? უთუოდ, გიპასუხებენ: „ალლაჰმაო". უთხარი: „დიდება ალლაჰს!" მაგრამ მათგან უმეტესობა არ უწყის.

26. ალლაჰს ეკუთვნის ის, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. უეჭველად, ალლაჰი ყოვლადმდიდარია, ყოვლადქებულია!

27. ქვეყანაზე რაც კი ხეა, ყველა კალმად რომ იქცეს, ხოლო ზღვა მელნად და მას რომ წაეხმაროს შვიდი ზღვა, მაინც არ ამოიწურება ალლაჰის სიტყვები. უეჭველად, ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია!

28. თქვენი გაჩენა და გაცოცხლება მხოლოდ ერთი ადამიანის გაჩენასა და გაცოცხლებას ჰგავს. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმსმენია, ყოვლისმჭვრეტელია!

29. განა ვერ ხედავ, რომ ალლაჰი ზრდის დღეს ღამის ხარჯზე და ზრდის ღამეს დღის ხარჯზე, და ჰმორჩილებენ მზე და მთვარე, ყველა დაცურავს დადგენილ დრომდე და რომ ალლაჰი უწყის, რასაც სჩადიხართ?

30. ეს იმიტომ, რომ ჭეშმარიტება მხოლოდ ალლაჰია, და ყოველი, რასაც მოუწოდებენ, გარდა ალლაჰისა, სიცრუეა, და კიდევ იმიტომ, რომ ალლაჰი უზენაესია, დიდებულია!

31. განა ვერ ხედავ, რომ ხომალდი დაცურავს ზღვაში ალლაჰის წყალობით, რათა გიჩვენოთ მისი სასწაულთაგანი? უეჭველად, ამაში სასწაულებია ყოველი იმათგანისთვის, ვინც მომთმენია, მადლიერია!

32. როცა ტალღა დაფარავს მათ, როგორც შავი ღრუბელი, მთელი გულით მხოლოდ ალლაჰს ევედრებიან. მაგრამ როცა იგი გადაარჩენს მათ და ნაპირზე გამოიყვანს, მათგან ზოგიერთი რწმენასა და ურწმუნოებას შორის აღმოჩნდება. და არ უარყოფენ ჩვენს აიათებს, თვინიერ უმადური მოღალატენისა!

33. ჰეი ხალხო! მოკრძალებულ იყავით თქვენი ღმერთის წინაშე და გეშინოდეთ იმ დღის, როცა მშობელი ვერ შეეწევა თავის შვილს, შვილი კი მშობელს. უეჭველად, ალლაჰის აღთქმა ჭეშმარიტია. მაშ, არ შეგაცდინოთ სააქაო ცხოვრებამ და დაე, მცდუნებელმა არ გაცდუნოთ ალლაჰის მიმართ!

34. უეჭველად, მხოლოდ ალლაჰის წიაღშია საათის ცოდნა. და ავლენს წვიმას და უწყის რა არის საშვილოსნოში. არც ერთმა სულიერმა არ იცის, რას მოიხვეჭს ხვალ და არც ერთმა სულიერმა არ იცის რომელ მიწაზე მოკვდება. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ყველაფრისმცოდნეა!

სურა 32

„სეჯდე"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. ელი. ლამ. მიმ.

2. ეჭვგარეშეა, რომ ეს წიგნი სამყაროთა ღმერთის მხრიდან ზეგარდმოვლენილია.

3. რამეთუ იქნებ სთქვან: „მან შეთხზაო?" არამც და არამც! იგი ჭეშმარიტებაა შენი ღმერთისგან, რათა შეაგონო მისით ხალხი, რომელთაც არ მისვლია შენამდე შემგონებელი.ეგების ჭეშმარიტი გზა გაიგნონ მათ!

4. იგია ალლაჰი, რომელმაც გააჩინა ცანი და მიწა და ის, რაც მათ შორისაა ექვს დღეში, მერე კი ძლევამოსილება და მესვეურობა ზემო აღაპყრო. არა გყავთ თქვენ მის გარდა არც მფარველი და არც შემწე. ნუთუ არღა შეიგონებთ?

5. იგი განაგებს საქმეებს ციდან მიწამდე, მერე კი ისინი მასთან ამაღლდება ერთ დღეში, რომლის ხანგრძლივობაც ათასი წელია თქვენი ათვლით!

6. სწორედ, იგია დაფარულისა და ცხადის მცოდნე, ძლევამოსილი, მწყალობელი!

7. რომელმაც სრულყოფილჰყო ყოველივე და იწყო ადამიანის გაჩენა ტალახისგან.

8. შემდგომ დაადგინა მისი შთამომავლობა ჩვეულებრივი წყლის არსისგან.

9. მერე მისცა ფორმა და ჩაბერა მასში მისი სულისგან. და დაადგინა თქვენთვის სმენა, თვალთახედვა და გული. ამისდა მიუხედავად, რაოდენ მცირეა თქვენი მადლიერება!

10. და თქვეს: ნუთუ მას მერე, რაც მიწაში დავიფარებით, ნამდვილად, ახალ ქმნილებად აღვსდგებით? რამეთუ ისინი თავიანთ ღმერთთან შეხვედრას უარყოფენ!

11. უთხარი: მიგიბარებთ სიკვდილის ანგელოზი, რომელიც თქვენთვის დავადგინეთ, მერე კი თქვენს ღმერთთან იქნებით მიბრუნებულნი!"

12. ნეტავ განახა, როგორ ჩახრიან თავს ცოდვილნი თავიანთი ღმერთის წინაშე: „ღმერთო ჩვენო! ჩვენ დავინახეთ და გავიგონეთ! მაშ, უკან დაგვაბრუნე, ვჰქმნათ სიქველე, რამეთუ უკვე ვუწყით ჭეშმარიტებას!"

13. ჩვენ რომ გვენებებინა, უთუოდ, მივჰმადლიდით ყოველ სულს ჭეშმარიტ გზას, მაგრამ აღსრულდა სიტყვა ჩემგან: „უსათუოდ ამოვავსებ ჯოჯოხეთს მთლიანად ჯინებითა და ხალხით!“

14. მაშ იგემეთ, რამეთუ დაივიწყეთ თქვენ ამ დღესთან შეხვედრა. უეჭველად, ჩვენც დაგივიწყეთ. დაე, იგემეთ მარადიული სასჯელი იმისთვის, რასაც სჩადიოდით!

15. ჩვენს აიათებს მხოლოდ ისინი იწამებენ, რომელნიც სეჯდეს აღასრულებენ შეხსენებისთანავე და განადიდებენ თავიანთ ღმერთს ქება-დიდებით და ეგენი არც გაგოროზდებიან!

16. ისინი საწოლებს განშორდებიან თავიანთ ღმერთზე შესავედრებლად ძრწოლვით და სასოებით, და რა სარჩოც ვუბოძეთ, გაიღებენ იქიდან!

17. ვერც ერთი სული ვერ უწყის რა სიამეებია დაფარული მათ თვალთაგან იმის საზღაურად, რასაც ისინი იქმდნენ!

18. განა მორწმუნე მსგავსია უკეთურისა? ისინი არ არიან თანაბარნი!

19. მაგრამ რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, სამოთხის სავანე და სარჩო ჯილდოდ თვისი საქმეებისთვის!

20. ხოლო რომელთაც უკეთურობა ჰქმნეს, მათი თავშესაფარი ცეცხლია! ყოველთვის, როცა ისინი იქიდან გამოსვლას შეეცდებიან, უკან დააბრუნებენ და ებრძანებათ: „იგემეთ ცეცხლის სასჯელი, რომელსაც ცრუდ რაცხავდით!“

21. და უთუოდ, რათა ვაწიოთ სასჯელი მცირე , გარეშე დიდი სასჯელისა , ეგების უკუმოიქცნენ!

22. და ვინ არის იმაზე უსამართლო, ვისაც შეახსენეს მისი ღმერთის აიათები, მან კი ზურგი აქცია მას? უეჭველად, მივუზღავთ ცოდვილთ!

23. და ვფიცავ, ჩვენ ვუბოძეთ მუსას წიგნი, და ეჭვი არ შეგეპაროს, რომ შეხვდები მას. და ჩვენ დავადგინეთ იგი ჭეშმარიტ გზად ისრაილის ძეთათვის!

24. და ჩვენ დავადგინეთ მათგან წინამძღოლები. ისინი ჩვენი ბრძანებით ჭეშმარიტ გზაზე ადგენდნენ, რადგან იყვნენ მომთმენნი და მტკიცედ სწამდათ ჩვენი აიათები!

25. უეჭველად, შენი ღმერთი განსჯის მათ შორის აღდგომის დღეს იმას, რაშიც უთანხმოებდნენ!

26. ნუთუ არ დააყენა ისინი სწორ გზაზე იმან, რომ ჩვენ მათ უწინ დავღუპეთ მრავალი თაობა, რომელთა სახლებშიც ახლა თვითონ დადიან? უეჭველად, ამაშია სასწაულები. ნუთუ არღა შეისმენენ?

27. განა ვერ ხედავენ, რომ გადავსხამთ წყალს მშრალი მიწისკენ და მისი მეშვეობით ამოგვყავს ნათესები, რომლითაც საზრდოობენ თავად და მათი საქონელიც? ნუთუ არღა დაინახავენ?

28. და ამბობენ: „როდის იქნება ეს განკითხვა, თუ სიმართლეს ამბობთო?“

29. უთხარი: „რომელთაც უარყვეს მათი რწმენა, განკითხვის დღე ვერ წაადგებათ და არც გადაუვადდებათ!“

30. მაშ, ზურგი აქციე მათ და დაელოდე! რამეთუ ისინიც ელიან.

სურა 33

„აჰზაბ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. ჰეი, შუამავალო! გეშინოდეს ალლაჰის და არ დაემორჩილო ურწმუნონს და პირმოთნეებს. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!

2. მისდიე იმას, რაც ზეშთაგეგონა შენი ღმერთისგან. უეჭველად, ალლაჰი უწყის, რასაც თქვენ სჩადიხართ!

3. და მიენდე ალლაჰს, რამეთუ ალლაჰი კმარა მფარველად!

4. და არ დაუდგენია ალლაჰს კაცისთვის ორი გული ერთ სხეულში. და არ დაუდგენია თქვენს დედებად თქვენ ცოლთაგან ისინი, ვისაც აკრძალულად აცხადებთ თქვენთვის და არ დაუდგენია თქვენი შვილობილები თქვენს შვილებად. ეს მხოლოდ სიტყვებია თქვენი პირით წარმოთქმული, რამეთუ ალლაჰი ჭეშმარიტებას ბრძანებს და ჭეშმარიტ გზაზე ადგენს იგი!

5. მოიხმეთ ისინი თავიანთი მამების სახელით, რამეთუ ეს უფრო სამართლიანია ალლაჰის წინაშე. და თუ არ იცნობთ მათ მამებს, მაშინ ისინი თქვენი ძმები არიან სჯულში და მოყვასნი. არ არის თქვენდა ცოდვა, რაც შეცდომით ჩაიდინეთ, თუ არა განზრახ გულით ჩადენილისა. და ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია!

6. შუამავალი მორწმუნეებისთვის უფრო ახლობელია, ვიდრე თავიანთი სულნი და მისი ცოლები, მათი დედები არიან. ალლაჰის წიგნის თანახმად, სისხლით ნათესავები უფრო ახლობლები არიან ერთმანეთისთვის, ვიდრე მორწმუნეები და მუჰაჯირები, გარდა თუ იქმთ თქვენი მეგობრებისთვის რამენაირ სიკეთეს. ეს, ჩაწერილია წიგნში!

7. და აკი, ავიღეთ შუამავალთაგან აღთქმანი: შენგან, ნუჰისგან, იბრაჰიმისგან, მუსასგან და ისასგან, მარიამის ძისგან. დიახ, ჩვენ ავიღეთ მათგან მტკიცე აღთქმა!

8. რათა ჰკითხოს მართალთ სიტყვის ერთგულება. და გაამზადა ურწმუნოთათვის მწარე სასჯელი!

9. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! გახსოვდეთ ალლაჰის წყალობა თქვენდა, აკი, მოგადგათ ლაშქარნი . მაშინ ჩვენ მოვავლინეთ მათზე ქარი და ლაშქარნი, რომელსაც ვერ ხედავდით. და ალლაჰი ხედავს იმას, რასაც თქვენ სჩადიხართ!

10. აკი, დაგესხმნენ ისინი თქვენ ზევიდან და ქვევიდან და მაშინ მზერა გაიყინა უიმედობის გამო, გულნი ყელს მიებჯინა და თქვენ ალლაჰის შესახებ ნაირ-ნაირი ეჭვი გამოთქვით.

11. სწორედ იქ გამოიცადნენ მორწმუნენი და განიცადეს დიდი თრთოლვა!

12. და აკი, ამბობდნენ თვალთმაქცნი და რომელთა გულებშიც სენია: „რაც აღგვითქვა ალლაჰმა და მისმა შუამავალმა არაფერია, გარდა ფუჭი შეცდენისა!“

13. და აკი, თქვა მათგან ერთმა ჯფუფმა: „ჰეი, იასრიბის (მედინას) მკვიდრნო! ვერ გაუმკლავდებით, უკან მიბრუნდით!“ მათგან ერთმა ჯგუფმა შუამავლისგან ნებართვა აიღო და თქვა: „ჩვენი სახლები დაუცველი დაგვრჩაო“. არ იყო ისინი დაუცველი, მხოლოდ გაქცევა სურდათ.

14. და რომ შეჭრილიყვნენ იქ მათ წინააღმდეგ ყოველი მხრიდან, მერე მოეთხოვათ ცდუნდითო, დაუფიქრებლად უმალ დასთანხმდებოდნენ.

15. და ვფიცავ, მანამდე აღთქმა ჰქონდათ ალლაჰთან დადებული, რომ არ იქცევდნენ ზურგს. იცოდეთ, რომ ალლაჰის წინაშე დადებული აღთქმა აუცილებლად მოგეკითხებათ!

16. უთხარი: „გაქცევა არას გარგებთ, თუ სიკვდილს ან დაღუპვას გაურბიხართ. სიკეთეებით მცირე ხანს დატკბებით!“

17. უთხარი: „ვის ძალუძს აღუდგეს ალლაჰისგან, თუ ის თქვენთვის სიავის შეხებას ან მოწყალების მომადლებას ინებებს?“ და ვერ ჰპოვებენ მათთვის შემწეს და მფარველს, გარდა ალლაჰისა!

18. უეჭველად, ალლაჰი უწყის, რომელნიც უკეთურობას სთესენ და რომელნიც ეუბნებიან თავიანთ ძმებსაც: „მოდით ჩვენთანო!“ და არ მოვლენ, თუ არა მცირედისა;

19. რამეთუ მოშურნეობენ თქვენდამი. შემდეგ როცა შიში ეწევათ, ხედავ როგორ გიყურებენ თვალების ცეცებით, როგორც ადამიანი, რომელსაც სიკვდილის წინ გული მისდის. ხოლო როცა შიში გაუვლით, გულს გტკენენ მწარე ენით, მოშურნეობენ სიკეთის წინაშე. სწორედ ეგენი არიან, რომელთაც არ ირწმუნეს და ალლაჰმა ფუჭად ჰქმნა მათი საქმენი. და ეს ალლაჰისთვის იოლია!

20. ფიქრობენ, რომ მოკავშირეები არ წასულან. მოკავშირეები რომც მოვიდნენ, მომთაბარე არაბებთან ისურვებენ ცხოვრებას და თქვენს ამბავს შორიდან მოიკითხავენ, თქვენთანაც რომ იყვნენ, არ იბრძოლებენ, გარდა მცირედისა!

21. ვფიცავ, ალლაჰის შუამავალი კარგი მაგალითი იყო თქვენთვის, ვინც ისწრაფვოდა ალლაჰისკენ და უკანასკნელი დღისკენ და ხშირად ახსენებდა ალლაჰს!

22. და როცა დაინახეს მორწმუნეებმა მოკავშირე ერთეულები , თქვეს: „ესაა, რაც აღგვითქვა ალლაჰმა და მისმა შუამავალმა . და ჭეშმარიტება გვამცნო ალლაჰმა და მისმა შუამავალმა “. და ეს მათ არაფერს შეჰმატებს თუ არა რწმენას და მორჩილებას!

23. მორწმუნეებს შორის არიან კაცნი, რომელნიც ალლაჰთან დადებული აღთქმის ერთგულნი დარჩნენ. მათ შორის არიან ისეთებიც, ვინც უკვე მოიხადა თავისი მოვალეობა და ისინიც, ვინც ჯერ კიდევ მოელის , მაგრამ არაფრით არღვევენ !

24. (ეს იმისთვის) რათა მიუზღას ალლაჰმა მართალთ მათი სიმართლისათვის და დასაჯოს პირმოთნენი , ინებებს თუკი, ან მიუტევოს. უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია!

25. და უკან გააბრუნა ალლაჰმა ისინი, რომელთაც უარყვეს , თავიანთ ბრაზითურთ, მათ ვერ ეწიენ სიკეთეს . და ალლაჰმა ომის მძიმე ტვირთისგან დაიხსნა მორწმუნენი. და ალლაჰი ყოვლისშემძლეა, ძლევამოსილია!

26. და წიგნის ხალხთაგან, რომელნიც დაეხმარნენ მათ, გამოაძევა თავიანთი ციხე-სიმაგრეებიდან და ჩააგდო მათ გულებში შიში. მათ ნაწილს ხოცავდით თქვენ და ტყვედ აგყავდათ ნაწილი.

27. და დაგიმკვიდრა თქვენ მათი მიწები, სახლები, ქონება და ის მიწებიც, რომელზეც ფეხიც კი არ გქონდათ დადგმული. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისშემძლეა!

28. ჰეი, შუამავალო! უთხარი შენს ცოლებს: თუ გსურთ ამქვეყნიური ცხოვრება და სამშვენისები მისი, მაშ, მოდით, მოგცემ განქორწინების საფასურს და მშვენივრად გაგიშვებთ!

29. და თუ თქვენ ირჩევთ ალლაჰს, მის შუამავალს და უკანასკნელ დღეს, უეჭველად, ალლაჰმა თქვენგან კეთილისმქმნელთათვის მზადჰყო საზღაური დიადი!

30. ჰეი, შუამავლის ცოლებო! თუ რომელიმე თქვენგანი ჩაიდენს აშკარა სიბილწეს, მისი სასჯელი გაორმაგდება! ეს ალლაჰისთვის იოლია.

31. და თქვენგან ის, ვინც მორჩილი იქნება ალლაჰის და მისი შუამავალის, და იქმს სიკეთეს, მივაგებთ მას თავის საზღაურს ორმაგს და გავამზადეთ მისთვის საუკეთესო სარჩო!

32. ჰეი, შუამავლის ცოლებო! თქვენ არა ხართ სხვა ნებისმიერი ქალის დარი. თუკი თქვენ ძრწოლა გაქვთ, ნუ გამოაჩენთ ალერსიანობას საუბარში, რომ არ განიზრახოს თქვენი ნდომა იმან, ვისი გულიც დასნეულებულია, და ისაუბრეთ თავდაჭერილად!

33. დარჩით თქვენს სახლებში, და არ გამოიპრანჭოთ ისე, როგორც უვიცობის ხანის გამოპრანჭვა, და აღავლინეთ ლოცვა და გაეცით სავალდებულო მოწყალება და ჰმორჩილებდეთ ალლაჰსა და მის შუამავალს. ჰეი, სახლის ბინადარნო, ალლაჰის ნება თქვენგან სისაძაგლის აცილებაა და უმწიკვლოდ დადგინებაა თქვენი!

34. და გაიხსენეთ რაც იკითხება თქვენს სახლებში ალლაჰის აიათთაგან და სიბრძნე. უეჭველად, ალლაჰი სიკეთის მომგებია, ყოვლისმცოდნეა!

35. უეჭველად, მუსლიმი კაცებისა და ქალებისათვის, მორწმუნე კაცებისა და ქალებისათვის, მორჩილი კაცებისა და ქალებისთვის, მართალი კაცებისა და ქალებისთვის, მომთმენი კაცებისა და ქალებისთვის, თავმდაბალი კაცებისა და ქალებისთვის, მოწყალების გამცემი კაცებისა და ქალებისთვის, მომარხულე კაცებისა და ქალებისთვის. უმანკოების შემნახველი კაცებისა და ქალებისთვის, ალლაჰის ხშირად მომხსენებელი კაცებისა და ქალებისთვის, ალლაჰმა გაამზადა მათთვის პატიება და უდიდესი საზღაური!

36. მორწმუნე კაცს და მორწმუნე ქალს გადაწყვეტილების მიღებისას არ აქვთ არჩევანი, თუ ალლაჰმა და მისმა შუამავალმა უკვე მიიღო გადაწყვეტილება. და ის, ვინც ეურჩება ალლაჰსა და მის შუამავალს, ცხად გზააბნევაშია ჩავარდნილი!

37. და აკი, ეუბნებოდი მას, ვისზეც წყალობა მოიღო ალლაჰმა და სიკეთე უყავი შენ : „დაიტოვე შენთან შენი ცოლი და გეშინოდეს ალლაჰისა“. და გულში ინახავდი იმას, რასაც ალლაჰი ცხადყოფდა, ხალხის შიშით, თუმცა ალლაჰი მეტად იმსახურებს, რომ გეშინოდეს. და როცა ზეიდმა ქალთან გაწყვიტა ურთიერთობა , ჩვენ შეგრთეთ ის ცოლად, რომ მორწმუნეებისთვის ცოდვა არ გამხდარიყო მათი შვილობილების ცოლების შერთვა, მათი გაშვების შემდეგ . და ალლაჰის ბრძანება აღსრულდა!

38. (მაშ,) არ არის შუამავალზე ცოდვად, რაც ალლაჰმა განგებად დაწერა მისთვის. ასეთივე იყო ალლაჰის კანონი აწ გარდასულთა მიმართაც. ალლაჰის ბრძანება, უთუოდ, განგების გამოვლინებაა!

39. რომელნიც უნაკლოდ გადასცემენ ალლაჰის ბრძანებებს და ეშინიათ მისი. არ ეშინიათ არავისი, გარდა ალლაჰისა. და ალლაჰი კმარა ანგარიშმგებად!

40. და არ არის მუჰამმედი არც ერთი თქვენგანის მამა, მაგრამ იგი ალლაჰის წარმოგზავნილი და შუამავალთა ბეჭედია. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა!

41. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! გაიხსენეთ ალლაჰი მრავალგზის!

42. და ადიდეთ დილით და საღამოს!

43. იგია, რომელიც გლოცავთ თქვენ და მისი ანგელოზებიც, რათა გამოგიყვანონ სიბნელეებიდან სინათლეში. და სწორედ იგია მწყალობელი მორწმუნეთა!

44. იმ დღეს, როცა შეხვდებიან მას, მათი მისალმება იქნება: „მშვიდობა“! და გაამზადა მათთვის საზღაური მშვენიერი.

45. ჰეი, შუამავალო! უეჭველად, ჩვენ წარგგზავნეთ მოწმედ, მახარობლად და შემგონებლად!

46. და მომწოდებლად ალლაჰისკენ, ნებითა თვისა და მანათობელ ლამპრად!

47. და უმახარობლე მორწმუნეებს, რომ მათთვისაა ალლაჰთან უდიდესი წყალობა!

48. და არ დამორჩილდე ურწმუნოებს და თვალთმაქცებს, დაივიწყე მათგან ტანჯვა და სასოებდე ალლაჰს. და კმარა ალლაჰი მფარველად!

49. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! თუკი დაქორწინდებით მორწმუნე ქალებზე, მერე გაშორდებით მათ მანამ, სანამ შეეხებოდით, მოვალენი აღარ არიან თქვენს წინაშე ვადას დაელოდონ. მაშ, ისინი დაასაჩუქრეთ და გაუშვით კეთილად!

50. ჰეი შუამავალო! უეჭველად, ნებადართული ვყავით შენთვის შენი ცოლები, რომელთაც გადაუხადე საზღაური , და რომლებიც ალლაჰმა მოგმადლა და დაეუფლა შენი მარჯვენა; ასევე ასულები ბიძისა მამისა და დედის მხრიდან და ასულები მამიდისა და დეიდისა, რომლებიც შენთან ერთად გადმოსახლდნენ; ასევე ნებისმიერი მორწმუნე ქალი, რომელიც აჩუქებს თავის თავს შუამავალს, თუკი შუამავალი მოინდომებს მის შერთვას. – მხოლოდ შენთვის, და არა სხვა მორწმუნეთათვის. უეჭველად ვუწყით, რაც დავუდგინეთ მათ მათი ცოლების ან მათი მარჯვენით მოპოვებული ქალების თაობაზე. გამონაკლისი შენთვის, რამეთუ არ იგრძნო არანაირი შევიწროება. და ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია!

51. შენ შეგიძლია, შენი სურვილით გაერიდო ნებისმიერ მათგანს და დატოვო შენთან, ინებებ ვისაც. თუ მოიწადინებ იმას, რომელიც მანამდე შორს დატოვე, ცოდვად არ ჩაგეთვლება. ასე აჯობებს, იმიტომ რომ ყველა მათგანს უხაროდეს, არ იდარდოს და დაკმაყოფილდნენ იმით, რასაც უწყალობებ. ალლაჰი უწყის, რაც თქვენს გულებშია, რამეთუ ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, უდიდესი შემწყნარებელია!

52. ამიერიდან გეკრძალება სხვა ქალები და იმათი შეცვლა სხვა ცოლებით, თუნდ მათმა სილამაზემ მოგაჯადოვოს. ეს არ ეხება მხევლებს, რომლებიც შენი მარჯვენით მოიპოვე. და ალლაჰი ყოვლისმეთვალყურეა!

53. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! არ შეხვიდეთ შუამავლის სახლში, თუ სადილად არ ხართ მიპატიჟებული, დროის მიუხედავად. და თუ მიწვეული იქნებით, შედით, და სადილის მერე დაიშალეთ, არ დარჩეთ სალაპარაკოდ, ამით აწუხებთ შუამავალს. მას ერიდება თქვენი, მაგრამ ალლაჰს არ ერიდება ჭეშმარიტების. თუ თქვენ თხოვთ მათ (ცოლებს) რაიმე ნივთს, სთხოვეთ ჩადრის საფარველქვეშიდან. ეს უფრო წმინდაა როგორც თქვენთვის, ასევე მათი გულებისთვის. არ გეკადრებათ ალლაჰის შუამავლის წყენინება და არც, რომ იქორწინოთ მის ცოლებზე მის შემდეგ ოდესმე. უეჭველად, ეს თქვენთვის უდიდესი ცოდვაა ალლაჰის წინაშე!

54. თუკი გააცხადებთ რამეს ან დამალავთ მას, იცოდეთ, რომ უეჭველად, ალლაჰი უწყის ყველაფერს!

55. არ არის მათდა ცოდვა მათი მამების, ძეების, ძმების, ძმისწულების, დისწულების, ქალების და იმათ წინაშე, ვინც მათმა მარჯვენამ მოიპოვა. გეშინოდეთ ალლაჰის, რამეთუ იგი ყოვლისმოწმეა!

56. უეჭველად, ალლაჰი და მისი ანგელოზები ლოცავენ შუამავალს. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ილოცეთ მასზე და მიესალმეთ მხურვალედ!

57. უეჭველად, რომელნიც აწყენენ ალლაჰსა და მის შუამავალს, დაწყევლა ისინი ალლაჰმა ამქვეყნადაც და იმქვეყნადაც და გაამზადა მათთვის სასჯელი დამამცირებელი!

58. ხოლო რომელნიც დაუმსახურებლად გულს სტკენენ მორწმუნე კაცებსა და ქალებს, უეჭველად, იტვირთეს ცილისწამება და აშკარა ცოდვა!

59. ჰეი შუამავალო! უთხარი შენს ცოლებს, ქალიშვილებს და მორწმუნე კაცთა ცოლებს, რომ მოისხან საბურველი! ეს უფრო ახლოსაა, რომ უკეთ გამოსაცნობი იყვნენ და არ მიაყენონ შეურაცხყოფა. და ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია!

60. თუ თვალთმაქცნი და რომელთა გულებში სენია და რომელნიც ჭორს ავრცელებენ ქალაქში არ შეწყვეტენ, უეჭველად, ჩვენ მათ წინაშე ძალაუფლებას მოგაგებთ შენ, მერე ვერ იქნებიან შენს მეზობლად იქ, გარდა მცირედი ხნისა,

61. დაწყევლილნი არიან და ალლაჰის წყალობისგან მოშთობილნი. სადაც გამოჩნდებიან,ხელთ იგდებენ და სათითაოდ ამოძირკვავენ!

62. (ეს) ალლაჰის კანონია აწ გარდასულთა და ვერ ნახავ ალლაჰის კანონში ცვლილებას!

63. ხალხი გეკითხება შენ საათზე , უთხარი: „მისი ცოდნა მხოლოდ ალლაჰთანაა". შენ რა იცი, იქნებ საათი ახლოა?

64. უეჭველად, ალლაჰმა დაწყევლა ურწმუნონი და გაამზადა მათთვის ცხარე ცეცხლი!

65. მარად იქნებიან იქ მარადისობაში. ვერ ჰპოვებენ მფარველს და ვერც შემწეს!

66. იმ დღეს მათი სახეები შიგადაშიგ იცვლის იერს ცეცხლში და ისინი იტყვიან: „ვაი, ჩვენს თავს! ნეტავ, მორჩილნი ვყოფილიყავით ალლაჰის და მისი შუამავლის!"

67. და იტყვიან: „ღმერთო ჩვენო! უეჭველად, ჩვენ ვმორჩილებდით ჩვენს დიდებულებს და უფროსებს, მაგრამ მათ გვაცდუნეს გზიდან.

68. ღმერთო ჩვენო! გაუორმაგე მათ სასჯელი და დაწყევლე ისინი დიდი წყევლით!“

69. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! არ დაემსგავსოთ მათ, რომელთაც აწყენინეს მუსას. ალლაჰმა გაამართლა იმისგან, რასაც ისინი ამბობდნენ. და იყო იგი პატივდებული ალლაჰის წინაშე!

70. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! გეშინოდეთ ალლაჰის და ჭეშმარიტი სიტყვა თქვით!

71. თქვენი საქმეები გამოასწოროს და სასარგებლო ჰქმნას და მოგიტევოს ცოდვანი თქვენი. და ვინც ჰმორჩილებს ალლაჰს და მის შუამავალს, ჭეშმარიტად, მან დიად ნეტარებას მიაღწია!

72. უეჭველად, ჩვენ შევთავაზეთ პასუხისმგებლობა აელო ცანსა და დედამიწას და მთებს, მაგრამ უარი თქვეს და შეეშინდათ მისგან, კაცმა კი იტვირთა იგი. უეჭველად, იგი უსამართლოა , უგუნურია!

73. რათა ალლაჰს (ამ პასუხისმგებლობიდან გამომდინარე) დაესაჯა თვალთმაქცი კაცები და ქალები, კერპთაყვანისმცემელი კაცები და ქალები და შეენდო მორწმუნე კაცებისთვის და ქალებისთვის. ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია!

სურა 34

„სებე“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. დიდება ღმერთს, რომელსაც ეკუთვნის ყოველივე, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა და მასვე ეგების ქება-დიდება საიქიოშიც. და იგი ბრძენია, ყოვლისმცოდნეა!

2. იგი უწყის, რაც შედის მიწაში და რაც გამოდის იქიდან, ისიც, რაც ზეციდან ჩამოდის და ისიც, რაც იქ ადის. და იგი მწყალობელია, შემნდობია!

3. და თქვეს, რომელთაც უარყვეს: „არ მოაღწევს ჩვენთან ის საათი “. უთხარი: „არამც და არამც! ვფიცავ ჩემს ღმერთს, მცოდნეს დაფარულისას! უთუოდ, მოვა თქვენთან. ვერც ცათა შინა და ვერც მიწასა ზედა ვერ დაიმალება მისგან მისხალი რაიმესი ან ამაზე მცირეც, ან ამაზე დიდი, რომ არ იყოს ყოველივე ცხად წიგნში,

4. რათა მიუზღას, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი. სწორედ მათთვისაა მიტევება და მშვენიერი სარჩო“!

5. ხოლო რომელნიც ლამობდნენ გაბათილებას ჩვენი სასწაულებისას, სწორედ მათთვისაა სასჯელი მტანჯველი, მწარე!

6. და ხედავენ, რომელთაც ებოძათ ცოდნა, რომელიც შენ მოგევლინა შენი ღმერთისგან, ჭეშმარიტებაა, რამეთუ იგი ადგენს ძლევამოსილის, ყოვლადქებულის გზას!

7. და თქვეს, რომელთაც უარყვეს: „მიგითითოთ კაცზე , რომელიც გამცნობთ, რომ აღდგენილ იქნებით ახალი აღდგენით მას მერე, რაც გაიხრწნებით?

8.    სიცრუე შეთხზა ალლაჰზე თუ გიჟია?" არამც და არამც! რომელთაც არ სწამთ საიქიოსი, მოელით მტანჯველი სასჯელი და არიან ღრმა გზააბნევაში!

9.    ნუთუ ვერ ხედავენ, რაც მათ წინაა და რაც მათ უკან ცათა შინა და ქვეყანასა ზედა? რომ ვინებოთ, მიწა მათ შთანთქავს ან დავატეხთ მათდა ციდან ნატეხს. უეჭველად, ამაში სასწაულია ყოველი გულით მომქცევ მსახურისთვის!

10.   და ვფიცავ, ჩვენ ვუბოძეთ დავუდს წყალობა ჩვენგან: მთებო და ჩიტებო! ადიდეთ მასთან ერთად! და დავარბილეთ მისთვის რკინა!

11.   გამოჭედე გრძელი ჯავშანი და დაიცავი ზომა ჯაჭვისა! და ჰქმენით სიკეთე, რამეთუ ვხედავ ყველაფერს, რასაც სჩადიხართ!

12.   და სულეიმანს ქარი, დილით წასვლა მისი ერთი თვე და საღამოს უკან მოსვლა ერთი თვე იყო. და მისთვის სპილენძი წყაროსავით ვადინეთ. და ჯინებს შორის იყვნენ ისეთნიც, ვინც მუშაობდა მის თვალწინ, ნებითა ღმერთისა თვისა. და ვინც ჩვენს ბრძანებას გადაუხვევს, ვაგემებთ მას ცეცხლის სასჯელს!

13.   აკეთებდნენ მისთვის, ნებავდა რაც: კოშკებს, ქანდაკებებს, სამლოცველოებს, წყალსატევის მსგავსს და უძრავ ქვაბებს. ჰეი, დავუდის ოჯახეულნო! იშრომეთ მადლიერების ნიშნად. მაგრამ ჩემს მსახურთა შორის ცოტაა მადლიერი!

14.   და როცა გადავუწყვიტეთ სიკვდილი , მათ გაიგეს ამის შესახებ ხის ჭიისაგან, რომელმაც გაღრღნა მისი კვერთხი. და როცა დაეცა იგი, ცხადი გახდა ჯინებისთვის, რომ სცოდნოდათ დაფარული, არ დარჩებოდნენ დამამცირებელ სატანჯველში.

15.   ვფიცავ, საბეს მკვიდრთათვის მათი საცხოვრებელი სასწაული იყო: ორი ბაღი - მარჯვნივ და მარცხნივ. ჭამეთ თქვენი ღმერთის სარჩოთაგან და მადლიერნი იყავით მისი. მშვენიერი ქვეყანა და შემნდობი ღმერთი!

16.   მაგრამ ზურგი იქციეს და დავატეხეთ თავზე წყალდიდობა და შევუცვალეთ მათი ბაღები ორი სხვა ბაღით: ნახევრად გადაჭმული, მწარე და ეკლიანით...

17.   ასე მივუზღეთ იმისთვის, რომ უმადურნი იყვნენ. განა ვსჯით ვინმეს, თუ არა უმადურთ?

18.   და დავადგინეთ მათსა და ქალაქებს შორის სოფელი თვალსაჩინოდ, რომელიც ჩვენ დავლოცეთ. და მასში გადაადგილების საშუალება მივანიჭეთ. იმოგზაურეთ ღამით და დღისით უსაფრთხოდ!

19.   მაგრამ თქვეს: „ღმერთო ჩვენო! გაზარდე მანძილი ჩვენს მოგზაურობებს შორის." უსამართლოდ მოიქცნენ საკუთარი თავისადმი. ამგვარად, ჩვენ დავადგინეთ ისინი იგავის საგნად და მიმოვფანტეთ. უეჭველად, ამაში სასწაულებია ყველასათვის, ვინც მომთმენი და მადლიერია!

20.   და ვფიცავ, მართებული აღმოჩნდა ეშმაკის ვარაუდი ამასთან დაკავშირებით და გაჰყვნენ მას, მორწმუნეთაგან ერთი ჯგუფის გამოკლებით!

21.   და არ ჰქონდა მას მათდამი მეუფება, გარდა რომ ცხად გვექმნა ვინ ირწმუნა ბოლო დღის და ვინ იყო ეჭვში მისგან. და ღმერთი შენი ყველაფრის წინაშე დამცველია!

22. უთხარი: „უხმეთ იმათ, ვისაც ღმერთებად თვლიდით, ალლაჰის გარდა“. არ ფლობენ ისინი იოტისოდენასაც ცათა შინა და არც ქვეყანასა ზედა. და არ არის მათთვის ამ ორში მოზიარეობა, და მისთვის არ არის შემწე მათგან!

23. არ არს სარგებელი შუამდგომლობისა მის წინაშე, გარდა ვისაც უფლება მიეცა. და როცა შიში დასტოვებს მათ გულებს, ეტყვიან : „რა ბრძანა თქვენმა ღმერთმა?“ ამბობენ: ჭეშმარიტება. და იგი უზენაესია, დიადია“!

24. ჰკითხე: „ვინ გაძლევთ სარჩოს ზეციდან და მიწიდან“? უპასუხე: „ალლაჰი! და უეჭველად, ერთ-ერთი ჩვენგანი ან სწორ გზას ადგას, ან ცხად გზააბნევაშია“.

25. უთხარი: „არ განიკითხებით ჩვენი ჩადენილი ცოდვების გამო და არც ჩვენ განვიკითხებით იმის გამო, რასაც სჩადიხართ!“

26. უთხარი: „ჩვენი ღმერთი შეგვკრებს ჩვენ ყველას და მერე განსჯის ჩვენს შორის სამართლიანად, რამეთუ იგი სამართლიანია, ყოვლისმცოდნეა“!

27. უთხარი: „დამანახეთ ისინი, რომელთაც თანაზიარებად უხდით მას. არა, ასეთი რამ არ არსებობს! მხოლოდ ალლაჰია, ძლევამოსილი, ბრძენი“!

28. და არ წარმოგვიგზავნიხარ შენ , თუ არა მთელი ხალხისთვის მახარობლად და შემგონებლად, მაგრამ ხალხის უმეტესი ნაწილი არ უწყის!

29. და ამბობენ: „როდისაა ეს აღთქმა, თუ მართალთაგანი ხართ“?

30. უთხარი: „თქვენთვისაა აღთქმული დღე, რომლისგან ვერ ჩამორჩებით უკან ერთი საათითაც და ვერც გაასწრებთ“!

31. და თქვეს, რომელთაც უარყვეს: „არასდროს ვირწმუნებთ არც ამ ყურანს, არც იმას, რაც მის უწინ იყო“! ნეტავ განახა უსამართლონი, როცა ისინი იდგებიან მათი ღმერთის წინაშე, შეუბრუნდებიან ერთიმეორეს კითხვა-პასუხით. რომელნიც უძლურნი იყვნენ, ეტყვიან დიდებულებს: რომ არა თქვენ, უთუოდ, მორწმუნენი ვიქნებოდით“!

32. და უთხრეს მათ, რომელნიც განდიდებულნი იყვნენ, სუსტებს: „განა ჩვენ შეგიშალეთ ხელი ჭეშმარიტიბის გზაზე მას მერე, რაც ის გებოძათ? არა, თავად იყავით ცოდვილნი!“

33. რომელნიც სუსტები იყვნენ, ეტყვიან დიდებულებს: „არა, თქვენი საქმე დღედაღამ მზაკვრობაა. აკი, გვიბრძანეთ, რომ არ გვერწმუნა ალლაჰი და დაგვედგინა მისთვის თანაზიარნი“! და როცა დაინახავენ სასჯელს, გულში ჩაირაზავენ მონანიებას. და დავადებთ კისრებზე ბორკილებს, რომელთაც უარყვეს. განა მიეზღვებათ, გარდა რასაც თავად სჩადიოდნენ?

34. და არ წარგვიგზავნია დასახლებაში შემგონებელთაგან, რომ არ ეთქვათ იქ ფუფუნებაში განებივრებულებთ: „უეჭველად, ჩვენ უარმყოფელნი ვართ იმისა, რითიც წარმოიგზავნეთ!“

35. და ამბობდნენ: „ჩვენ მეტი ქონება და შვილები გვყავს და ტანჯვა არ მოგვადგება!“

36. უთხარი: უეჭველად, ჩემი ღმერთი უმრავლებს ან უზღუდავს საზრდოს იმას, ინებებს ვისაც, მაგრამ არ უწყიან ხალხის უმეტესობამ!“

37.   ვერც თქვენი სიმდიდრე და ვერც თქვენი შვილები ვერ დაგაახლოვებენ ჩვენთან, თუ არ ვინც ირწმუნა და ჰქმნა სიკეთე. სწორედ მათთვისაა საზღაური ორმაგი, რასაც აკეთებდნენ. და ეგენი იქნებიან სამოთხეში უსაფრთხოდ!

38.   ხოლო ისინი, რომელნიც თავგამოდებით ცდილობენ ჩვენი აიათების გაბათილებას, სატანჯველში მოსროლილი აღმოჩნდებიან!

39.   უთხარი: უეჭველად, ჩემი ღმერთი უზრდის ან უზღუდავს სარჩოს თავის მსახურთაგან იმას, ინებებს ვისაც. და რასაც დახარჯავთ, იგი მის ადგილს შეავსობს. და იგია საუკეთესო სარჩოს მომმადლებელი!"

40.   იმ დღეს იგი შეკრებს ყველას უკლებლივ და ეტყვის ანგელოზებს: „ესენი გცემდნენ თქვენ თაყვანს?"

41.   თქვეს: „დიდება შენდა! ჩვენი მფარველი ისინი კი არა, შენ ხარ. არა ისინი ეთაყვანებოდნენ ჯინებს და უმრავლესობამ მათგან ისინი ირწმუნა!"

42.   მაშ, დღეს არ ხელგეწიფებათ თქვენ ერთმანეთისთვის რაიმე სიკეთის ან ზიანის მოტანა. და ვეტყვით, რომელთაც უსამართლობა ჰქმნეს: „იგემეთ ტანჯვა ცეცხლის, რომელსაც თქვენ ცრუდ რაცხავდით!"

43.   და როცა მათ ეკითხებათ ჩვენი ცხადი აიათები, ამბობენ: „ ვინა ეს, თუ არა ერთი კაცი, რომელსაც სურს აგვაშოროს იმას, რასაც ჩვენი მამები ეთაყვანებოდნენ". და თქვეს: „რაა ეს, თუ არა გამოგონილი სიცრუე", ხოლო თქვეს, რომელთაც უარყვეს ჭეშმარიტება, როცა მოევლინა მათ: რაა ეს, თუ არა ერთი აშკარა ჯადოქრობა".

44.   რამეთუ ჩვენ არ გვიბოძებია მათთვის წიგნთაგან წიგნი, რომელსაც შეისწავლიდნენ, და არ მოგვივლენია მათთან შენამდე შემგონებელი.

45.   და ცრუდ შერაცხეს, რომელნიც იყვნენ მათ უწინ. და არ ბოძებიათ მათ მეათედი იმისა, რაც ამათ ვუბოძეთ. ამის მიუხედავად, ცრუდ შერაცხეს ჩვენი შუამავალნი. მაშ, როგორი იყო ჩემგან მათი უარყოფა ?!

46.   უთხარი: „მე მხოლოდ მოგცემთ ერთ დარიგებას: „რომ ფეხზე წამოდგეთ ალლაჰისათვის ორ-ორად და კენტად, მერე კი დაფიქრდით. თქვენს მეგობარს არანაირი შეშლილობის ნიშანწყალი არ ეტყობა. ის მხოლოდ შემგონებელია თქვენთვის, სასტიკი სასჯელის წინაშე!

47.   უთხარი: „მე თქვენგან არ ვითხოვ გასამრჯელოს, თქვენი იყოს იგი, რამეთუ ჩემზე საზღაურის მოგება მხოლოდ ალლაჰს ეკუთვნის. და იგია ყოვლის მოწმე!"

48.   უთხარი: „უეჭველად, ჩემი ღმერთი ზეგარდმოავლენს ჭეშმარიტებას. იგია ყოველივე დაფარულის მცოდნე!"

49.   უთხარი: „მოვიდა ჭეშმარიტება და სიცრუე ველარ აღმოცენდება და ველარ გაიმარჯვებს!"

50.   უთხარი: „თუ მე ვცდები, მხოლოდ ჩემდა საზიანოდ ვცდები და თუ მე სწორ გზაზე ვდგავარ, მხოლოდ იმის წყალობით, რაც შთამაგონა ჩემმა ღმერთმა. უეჭველად, იგია ყოვლისმსმენი, ახლომყოფი!

51.   ნეტავ განახა, როცა ალიაქოთს ატეხავენ. უკვე აღარ იქნება გაქცევა და იქვე ხელთ ჩაუვარდებიან!

52. და თქვეს: „ჩვენ ვიწამეთ იგი“, მაგრამ რას გახდებიან ასეთ შორეთში!...

53. რამეთუ უარყვეს იგი მანამდე, ისინი შორეთიდან უხილავს ესვრიან.

54. მათსა და თავიანთ საწადელს შორის საფარველია ჩამოფარებული, ისევე, როგორც მათ უწინ მყოფთა. უეჭველად, ისინი ბუნდოვან ეჭვში დაძრწოდნენ!

სურა 35

„ფატირ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. ქება-დიდება ალლაჰს ეკუთვნის, გამჩენსა ცათა და მიწისა, დამდგენს ელჩად ანგელოზთა ორ, სამ და ოთხ ფრთიანთ. იგი გააჩენს, ინებებს რასაც. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისშემძლეა!

2. ვერავინ შეაკავებს წყალობას, რომელსაც ალლაჰი ხალხს უბოძებს. ხოლო რასაც ის შეაკავებს, ვერავინ ზეგარდმოავლენს მას შემდგომ, რამეთუ იგი ძლევამოსილია, ბრძენია!

3. ჰეი, ხალხო! გაიხსენეთ წყალობა ალლაჰისა თქვენდამი. არის განა კიდევ სხვა გამჩენი, გარდა ალლაჰისა, რომელიც გაძლევთ საზრდოს ციდან და მიწიდან? არ არსებობს ღვთაება, გარდა მისი! მაშ, რატომ არღა მოიქცევით?!

4. და თუ ისინი ცრუდ შეგრაცხავენ, შენამდეც ხომ ცრუდ შერაცხულ იქნენ შუამავალნი. და ყველა საქმეები ალლაჰთან მიიქცევა.

5. ჰეი, ხალხო! უეჭველად, ალლაჰის აღთქმა ჭეშმარიტია. მაშ, არ შეგაცდინოთ ამქვეყნიურმა ცხოვრებამ და დაე, არ გაცდუნოთ მაცდუნებელმა ალლაჰის თაობაზე!

6. უეჭველად, ეშმაკი თქვენი მტერია. მაშ, თქვენც აღიარეთ მტრად. ის მოუხმობს თავის მოკავშირეებს , რათა გახდნენ ისინი ცეცხლის ბინადარნი.

7. რომელთაც არ ირწმუნეს, მათთვისაა სასჯელი მტანჯველი, ხოლო რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, მათთვისაა მიტევება და საზღაური დიადი!

8. განა ის, ვისაც თავისი სიავე მოეკაზმა და სიკეთე ჰგონია ? უეჭველად, ღმეღთი აცდენს ჭეშმარიტ გზას, ინებებს ვისაც და დაადგენს სწორ გზაზე, ინებებს ვისაც. მაშ, მათ გამო არ გალიო სული შენი მწუხარებით! უეჭველად, ალლაჰი უწყის, რასაც ისინი აკეთებენ.

9. იგია ღმერთი, რომელიც გზავნის ქარებს, შემდეგ გადააადგილებენ ღრუბლებს. მერე ჩვენ მივერეკებით მათ მკვდარი მიწისკენ და მისით ვაცოცხლებთ მიწას მისი სიკვდილის შემდეგ. აი, ამგვარად იქნება აღდგომა!

10. თუ ვინმეს სურს ძლიერება, ძლიერება ხომ ალლაჰის წიაღშია მთლიანად. მასთან ადის სიტყვა მშვენიერი და იგი აღამაღლებს კეთილ საქმეს. ხოლო რომელნიც სიავ-მზაკვრობას ხლართავენ, მათთვისაა სასჯელი სასტიკი და მათ მიერ შემზადებული მზაკვრობა განწირულია!

11. და ალლაჰმა გაგაჩინათ მიწისგან, მერე სპერმისგან, მერე კი დაგადგინათ წყვილებად. და ვერ დაორსულდება მდედრი და ვერცა შობავს, გარეშე თვისა ცოდნით. ყველა არსების სიცოცხლის ხანგძლივობა და ხანმოკლეობა, უთუოდ, წიგნშია ჩაწერილი.უეჭველად, ეს ალლაჰისთვის იოლია!

12. და არ არის თანასწორი ორი ზღვა. ეს ერთი, მტკნარი, წყურვილსა ახშობს, მეორე კი მლაშე, მწარეა. ყველასგან იკვებებით ქორფა ხორცით, იღებთ სამკაულებს, რომლითაც იკაზმებით. შენ ხედავ როგორ სერავენ მათ გემები, რათა მოიძიოთ მისი წყალობა. ამრიგად, ეგების მადლიერნი იყოთ თქვენ!

13. იგი ზრდის დღეს ღამის ხარჯზე და ზრდის ღამეს დღის ხარჯზე. და დაუმორჩილა დადგენილ კანონებს მზე და მთვარე. ყველა დაცურავს დათქმულ ვადამდე. სწორედ ესაა ალლაჰი, თქვენი ღმერთი. მას ეკუთვნის მეუფება. ხოლო რომელთაც მოუხმობთ თქვენ, გარეშე მისა, კურკის აპკსაც არ ფლობენ.

14. თუკი მოუხმობთ მათ , არ ესმით თქვენი ვედრება, და რომც გაიგონ, ვერ გიპასუხებენ. ხოლო აღდგომის დღეს უარყოფენ თქვენს მრავალღმერთიანობას. და ვერ გამცნობს შენ ისე, როგორც ყოვლისმცოდნე!

15. ჰეი, ხალხო! თქვენ ალლაჰის წინაშე ღატაკნი ხართ, ხოლო ალლაჰი ყოვლადმდიდარია, ყოვლადქებულია!

16. თუკი ინებებს, მოგგვით თქვენ და მოიყვანს ახალ ხალხს.

17. რამეთუ ეს ალლაჰისთვის არ არის ძნელი!

18. და არ იტვირთავს არც ერთი სული სხვის ტვირთს და თუ მოუხმოს ტვირთით დამძიმებულმა, არაფერს შეუმსუბუქებს მას, თუნდ ახლო ნათესავი იყოს. შენ შეაგონებ მხოლოდ მათ, რომელთაც უხილველადაც კი ეშინიათ თავიანთი ღმერთის და ჭეშმარიტად აღავლენენ ლოცვას. და ვინც განიწმინდება, საკუთარი თავისთვის განიწმინდება და ფინიში ალლაჰთანაა!

19. და არ არიან თანასწორი ბრმა და მხედველი.

20. და არც ბნელნი და ნათელი.

21. და არც ჩრდილი და პაპანაქება.

22. და არ არიან თანასწორნი ცოცხლები და მკვდრები. უეჭველად, ალლაჰი შეასმენს ჭეშმარიტებას, ინებებს ვისაც და შენ ვერ შეძლებ გააგონო იმათ, ვინც სამარეშია!

23. შენ მხოლოდ შემგონებელი ხარ!

24. უეჭველად, ჩვენ წარგგზავნეთ ჭეშმარიტებითურთ მახარობლად და შემგონებლად; არ არს თემი, რომ არ ყოფილიყო იქ შემგონებელი!

25. და თუ ცრუდ შეგრაცხავენ შენ, მათ უწინაც ხომ ცრუდ შერაცხეს. მიდიოდნენ მათთან შუამავალნი მათი წიაღიდან აშკარა მტკიცებულებებით, წერილებით და მანათობელი წიგნით.

26. მერე შევიპყარით, რომელთაც უარყვეს. მაშ, როგორი იყო ჩემი რისხვა!...

27. ნუთუ ვერ ხედავ, როგორ გარდმოავლენს ალლაჰი ზეციდან წყალს, რომლის მეშვეობით ჩვენ აღმოვაცენებთ სხვადასხვა ფერის ნაყოფს. მთებშიც არის ბილიკები სხვადასხვაგვარი: თეთრი, წითელი და სრულიად შავი.

28. ადამიანები, ცხოველები და სხვა სულიერები სხვადასხვა ფერის არსებობს. ეშინიათ ალლაჰის მის მსახურთაგან ცოდნის მქონეთ. უეჭველად, ალლაჰი ძლევამოსილია, შემნდობია!

29. უეჭველად, რომელნიც კითხულობენ ალლაჰის წიგნს და აღავლენენ ჭეშმარიტად ლოცვას და გაიღებენ იმისგან, რაც ვუბოძეთ, ფარულად თუ ცხადად, იმედი აქვთ გარიგების, რომელიც არ იქნება ამაო.

30. რათა მიაგოს მათ თავიანთი საზღაური და შეჰმატოს მათ თავის წყალობიდან. უეჭველად, იგი შემნდობია, მადლობის შემსმენია!

31. და რომელიც ზეშთაგაგონეთ შენ ღვთიურ წიგნთაგან, ჭეშმარიტებაა იგი, დასტურად წინათ არსებულისა. უეჭველად, ალლაჰი ყველაფერს უწყის და ხედავს თავის მსახურთაგან!

32. შემდგომ ჩვენ დავუმკვიდრეთ იგი წიგნი მათ, რომელნიც ავირჩიეთ ჩვენ მსახურთაგან: მათგანაა უსამართლო თავისი სულისადმი, მათგანაა ზომიერნიც და მსწრაფველი სიკეთის ქმნაში, ნებითა ალლაჰითა. სწორედ ესაა დიდი წყალობა!

33. ისინი, მარადიულ ბაღებში შევლენ, სადაც შემკულნი იქნებიან ოქროს სამაჯურებით, მარგალიტებით და აბრეშუმის სამოსით.

34. და იტყვიან: „ქება-დიდება ღმერთს ეკუთვნის, რომელმაც წუხილი გვაშორა! უეჭველად, ჩვენი ღმერთი შემნდობია, მადლობის შემსმენია!

35. რომელმაც დაგვამკვიდრა თავისი წყალობით წარუვალ სავანეში, სადაც არ შეგვეხება არც დაღლა და არც მობეზრება".

36. ხოლო რომელთაც უარყვეს, მათთვისაა ჯოჯოხეთის ცეცხლი. და არ იქნება განჩინება, რომ მოკვდნენ ან შეუმსუბუქდეთ სასჯელი. ასე მივუზღავთ ყველა უმადურს!

37. და მოთქვამენ: „ღმერთო ჩვენო! გამოგვიყვანე აქედან და ვიქმთ სიკეთეს და არღა ვიქმთ, რასაც ვაკეთებდით". განა თქვენთვის არ გვიბოძებია საკმაო სიცოცხლე იმისათვის, რომ შეგეგონებინათ იმათ მსგავსად, ვინც შეიგონა? და თანაც თქვენთან შემგონებელი მოვიდა. მაშ, იგემეთ, რამეთუ არ ჰყავთ უსამართლოებს მეოხე!

38. უეჭველად, ღმერთი მცოდნეა ცათა და მიწის დაფარულის. უეჭველად, იგი უწყის, რაც არის გულებში!

39. იგია, რომელმაც დაგადგინათ დედამიწაზე მემკვიდრეებად. მაშ, ვინც უარყო, თავისივე ურწმუნოება მის წინააღმდეგაა. და არაფერს შეჰმატებს ურჯულოება ურწმუნოებს მათი ღმერთის წინაშე, გარდა სასჯელის მომატებისა. და არაფერს შეჰმატებს ურჯულოება ურწმუნოებს, გარდა ზიანისა!

40. უთხარი: შეხედეთ ერთი თქვენს მოზიარეებს, რომლებსაც მოუხმობთ ღმერთის მაგიერ! მაჩვენეთ მიწის რა ნაწილი გააჩინეს მათ? თუ მათთვის ერთგვარი წილხვედრაა ცათა? თუ ვუბოძეთ მათ წიგნი, და უკვე ცხად მტკიცებებს ემყარებიან? არა! უსამართლონი არაფერს აღუთქვამენ ერთურთს, გარდა სიცრუისა!

41. უეჭველად, რომ არ მოისპოს ცანი და მიწა, ალლაჰი იცავს. და თუ დაიძრებიან, ვერღა შეაკავებს მის გარდა ვერავინ. უეჭველად, იგი შემწყნარებელია, შემნდობია!

42. და დაიფიცეს ღმერთის წინაშე უმტკიცესი ფიცით, თუკი მივიდოდა მათთან შემგონებელი, უთუოდ, დაადგებოდნენ ისინი სწორ გზას სხვა თემებამდე. და როცა მივიდა მათთან შემგონებელი, არაფერი შეჰმატა, გარდა სიძულვილისა,

43. გამედიდურება ქვეყანაზე და საშინელი მზაკვრობისა. და არავის შემოეხვევა საშინელი მზაკვრობა, გარდა მზაკვრისა. მაშ, ნუთუ ელოდნენ, გარდა აწ გარდასულთა კანონისა? და ვერ ჰპოვებ ალლაჰის კანონში ცვლილებას და ვერ ჰპოვებ ალლაჰის კანონში გადაცდენას!

44. ნუთუ არ უმოგზაურიათ მათ ქვეყანაზე და არ უნახავთ როგორი იყო აღსასრული მათი, რომელნიც მათ უწინ იყვნენ? ისინი მათზე ძლიერნი იყვნენ, მაგრამ არავინაა არც ცათა შინა და არც ქვეყანასა ზედა, რომ ალლაჰის დაუძლურება შეძლოს. უეჭველად, იგი ყოვლისმცოდნეა, ყოვლისშემძლეა!

45. ღმერთს ხალხი რომ დაესაჯა იმისათვის, რაც მოიხვეჭეს, არ დარჩებოდა მის(დედამიწის) ზურგზე არც ერთი ცოცხალი, მაგრამ გადაუვადებს მათ დადგენილ ვადამდე. ბოლოს, როცა მათი ვადა დადგება, უეჭველად, ალლაჰი ხედავს მსახურთა თვისსა!

სურა 36

„ია სინ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. ია. სინ.

2. ვფიცავ, ბრძენ ყურანს!

3. უეჭველად, შენ ერთ-ერთი მოვლინებულთაგანი ხარ

4. ჭეშმარიტ გზაზე.

5. ზემოვლინებული ძლევამოსილისა, მოწყალისა.

6. რათა შეაგონო ხალხი, რომელთა მამები არავის შეუგონებია, რამეთუ ისინი დაუდევარნი არიან.

7. ვფიცავ, სისრულეში მოვიდა სიტყვა უმეტესზე, რამეთუ მათ არ ირწმუნეს!...

8. უეჭველად, ჩვენ დავადეთ მათ კისრებზე ბორკილები ნიკაპამდე, ამიტომაც თავები აღმა აქვთ აწეულნი!

9. დავადგინეთ ზღუდე მათ წინ და ზღუდე მათ უკან, ამგვარად შევფუთეთ, უკვე ვერღა დაინახავენ!

10. სულერთია მათთვის შეაგონებ თუ არ შეაგონებ, ისინი მაინც არ ირწმუნებენ!

11. მხოლოდ შეაგონებ, ვინც მიჰყვა შეხსენებას და შიში აქვს უხილველად მოწყალისა. მაშ, ახარე მას მიტევება და საზღაური კარგი!

12. უეჭველად, ჩვენ ვაცოცხლებთ მკვდრებს და ვწერთ, რაც წაიმძღოლეს და რა ნიშანიც დატოვეს მათ. და ყველაფერი ჩვენ აღვრიცხეთ ცხად დავთარში.

13. და მოუყევი მათ მაგალითი სოფლის მკვიდრთა, აკი იქ მივიდნენ შუამავალნი!

14. აკი, წარვგზავნეთ მათთან ორი, უმალ ცრუდ შერაცხეს, ამიტომაც გავაძლიერეთ მესამეთი და უთხრეს (შუამავლებმა): უეჭველად, თქვენთან ვართ წარმოგზავნილნი".

15. უთხრეს: „ისეთივე ადამიანები ხართ, როგორც ჩვენ. მოწყალეს არაფერი ზეგარდმოუვლენია, თქვენ მხოლოდ ცრუობთ!"

16. მიუგეს: „ჩვენი ღმერთი უწყის, უეჭველად, თქვენთან წარმოგზავნილები ვართ.

17. არ არის ჩვენი ვალი, თუ არა ცხადი უწყებისა".

18. თქვეს: „უეჭველად, ჩვენი ნავსი თქვენგანაა. თუ არ შეწყვეტთ, უთუოდ, ქვებით ჩაგქოლავთ და უთუოდ, შეგეხებათ ჩვენგან მწარე სასჯელი!"

19. მიუგეს: „ნავსი თქვენი თქვენიდანვეა, განა შეგონებისგან? არა, თქვენ ხართ ზღვარგადასული ხალხი!"

20. და მოვიდა ქალაქის გარეუბნიდან კაცი სირბილით. სთქვა: „ჰეი, ხალხო ჩემო! გაჰყევით წარმოგზავნილებს!

21. გაჰყევით, ვინც საზღაურს არ ითხოვს თქვენგან და ჭეშმარიტ გზაზე ადგანან!

22. და რა მიშლის მე ხელს, რომ არ ვეთაყვანო, რომელმაც გამაჩინა და (ვისთანაც) მიიქცევით თქვენ?

23. განა დავიდგინო მის გარდა ღვთაება? რამეთუ თუ მოწყალე ინებებს ავი მომიზღოს, მათი შეწევნა ვერღა დამეხმარება და ვერ მიხსნიან ისინი.

24. მაშინ, უეჭველად, ცხად გზააბნევაში აღმოვჩნდები.

25. უეჭველად, მე ვირწმუნე თქვენი ღმერთი. მაშ, ყური დამიგდეთ! "

26. ეთქვა მას: „შედი სამოთხეში". თქვა: „ნეტავ, ჩემს ხალხს სცოდნოდა,

27. რომ მაპატია ჩემმა ღმერთმა და დამადგინა ერთ-ერთ პატივმიგებულთაგან!"

28. მის მერე არ გარდმოგვივლენია მის ხალხზე ლაშქარი ზეციდან და არც ვიყავით მომვლენი.

29. (რისთვის არის საჭირო ლაშქარი) მხოლოდ ერთი საშინელი ხმა (საკმარისია) და მაშინვე ჩაკვდნენ!

30. აფსუს იმ მსახურთ! არ მისულა მათთან არც ერთი შუამავალი, რომ მასხრად არ აეგდოთ!

31. განა ვერ ხედავენ, რამდენი თაობა გავანადგურეთ მათ უწინ და რომ ისინი არ მიუბრუნდნენ მათ?

32. უეჭველად, ყველა მათგანი ჩვენთან იქნება მობრუნებული!

33. და სასწაულია მათთვის მკვდარი მიწა. ჩვენ მას გავაცოცხლებთ და მისგან აღმოვაცენებთ მარცვალს, რომელსაც მიირთმევენ!

34. და დავადგინეთ იქ ბაღები ხურმისა და ვაზის და აღმოვაფრქვიეთ მისგან წყაროები!

35. რათა მიირთვან ნაყოფი მისი, და არ უქმნიათ თავიანთი ხელებით. ნუთუ არღა იქნებიან მადლიერნი?!

36. დიდება იმას, რომელმაც გააჩინა ყველა ის წყვილი, რომელსაც მიწა იძლევა, და მათი სული, და რასაც არ უწყიან!...

37. სასწაულია მათთვის ღამე; ავაცლით მას დღეს, უმალ ჩაიძირებიან წყვდიადში!

38. და მზე დაცურავს თავის სამოძრაო გზაზე . სწორედ ესაა ძლევამოსილის, ბრძენის განგება!

39. და დავუდგინეთ მთვარეს ფაზები. სანამ იგი არ გახდება მოხრილი, პალმის ხის ტოტსავით!

40. ვერც მზე დაეწევა მთვარეს და ვერც ღამე გაასწრებს დღეს. ყველა თავის სამოძრაო გაზაზე დაცურავს.

41. და სასწაულია მათთვის ის, რომ ჩვენ გადავიყვანეთ მათი შთამომავლობა გადავსებული ხომალდით!

42. და ჩვენ დავადგინეთ მსგავსი მისი, რაშიც სხდებიან!

43. და თუ ვინებებთ, დავახრჩობთ მათ. მაშინ მათთვის არ იქნება საშველად მომხმობი და არც უშველიან მათ,

44. გარდა ჩვენს მიერ წყალობად და დადგენილ ვადამდე სარგებლად (თუკი იქნება ჩვენი ნება).

45. და აკი ეთქვათ მათ: „გეშინოდეთ იმის, რაც თქვენს წინაა და იმისიც, რაც თქვენს უკანაა,ეგების შეწყალებულ იქმნეთ!“

46. და არ მოევლინება არც ერთი აიათი, რომ არ შეიქციონ პირი მისგან.

47. და როცა ეთქვათ: „გაიღეთ იქიდან, რაც გიბოძათ ალლაჰმა“, უთხრეს ურწმუნონმა მორწმუნეებს: „განა გამოვკვებოთ ის, რომელსაც დააპურებს ალლაჰი, თუკი იქნება ნება მისი? თქვენ მხოლოდ აშკარა გზააბნევაში ხართ“.

48. და ამბობენ: „თუკი სიმართლისმთქმელნი ხართ, როდისღა დადგება ეს აღთქმა“?

49. ისინი არაფერს ელოდებიან, თუ არა ერთი საშინელი ხმისა, რომელიც კინკლაობაში გართულთ შეიპყრობს.

50. მაშინ ისინი ვერ შეძლებენ ერთურთისადმი რჩევას, და ვერც თავიანთ ოჯახთან დაბრუნებას.

51. და ჩაიბერება საყვირში, მაშინ ისინი სამარეებიდან (წამომდგარნი) თავიანთი ღმერთისკენ გაემართებიან!

52. იტყვიან: „ვაი, ჩვენ! ვინ წამოგვაყენა, სადაც გვეძინა?" ესაა, რაც აღუთქვა მოწყალემ, რამეთუ შუამავალთ ჭეშმარიტება უღაღადიათ!

53. მხოლოდ ერთი საშინელი ხმა და მაშინვე ყველანი ჩვენს წინაშე წარსდგებიან!

54. იმ დღეს უკვე არ დაიჩაგრება არც ერთი სული. და არ მოგეზღვებათ, გარდა რასაც სჩადიოდით!

55. უეჭველად, სამოთხის მკვიდრნი იმ დღეს კმაყოფილნი არიან დაკავებული საქმით.

56. ისინი და მათი მეუღლეები ჩრდილში იქნებიან სავარძლებზე მიწოლილნი.

57. მათთვისაა იქ ხილი. და მათთვისაა რასაც მოითხოვენ!

58. მოწყალე ღმერთის სიტყვაა ერთი: „სალამი - მშვიდობა!"

59. გამოერჩიეთ დღეს, ჰეი ცოდვილნო!

60. განა არ გიბრძანეთ თქვენ, ადამის ძენო, რომ არ სცეთ თაყვანი ეშმაკს? უეჭველად, იგი აშკარა მტერია თქვენთვის!...

61. და რომ თაყვანი მეცით მე, ესაა ჭეშმარიტი გზა!

62. ვფიცავ, მან აცდუნა თქვენგან უამრავი თაობა. განა არ მოუხმობდით გონებას?

63. სწორედ ესაა თქვენზე აღთქმული ჯოჯოხეთი.

64. შეენთეთ დღეს მასში, საზღაურად უარყოფისა!

65. დღეს ჩვენ დავასვამთ ბეჭედს მათ ბაგეებზე და დაგველაპარაკება მათი ხელები და დაამოწმებს მათი ფეხები, რასაც იხვეჭდნენ.

66. და რომ გვენება, თვალის ჩინს წავართმევდით და მაშინ ისინი გაიქცეოდნენ გზისკენ. მაგრამ როგორ დაინახავდნენ?

67. და რომ გვენება, ადგილზევე ვუცვლიდით სახეს და მაშინ ისინი ვერც წინ წავიდოდნენ და ვერც უკან დაბრუნდებოდნენ!

68. და ვისაც ხანგრძლივ სიცოცხლეს ვუბოძებთ, საწინააღმდეგო იერს ვაძლევთ, განა გონს არ მოეგებიან?

69. და არ შეგვისწავლებია მისთვის პოეზია, რამეთუ ეს არ შეეფერებოდა მას. იგი მხოლოდ შეხსენება და ცხადი ყურანია!

70. რათა შეაგონოს, ვინც არის ცოცხალი და ურწმუნოთა ზედა გაცხადდეს სიტყვა !

71. განა ვერ ხედავენ, რომ ჩვენ გავაჩინეთ საქონელი ჩვენი ძლევამოსილების ნიშნად, რომელსაც ისინი ფლობენ?

72. და მორჩილ ვჰქმენით იგი მათთვის. მის ერთ ნაწილზე სხედან, მეორეთი იკვებებიან.

73. და მათში მათთვისაა სარგებელი და სასმელი. ნუთუ არღა იქნებიან მადლიერნი?

74. და დაიდგინეს ალლაჰის ნაცვლად სხვა ღვთაება იმ იმედით, რომ დახმარებას გაუწევენ.

75. არ შეუძლიათ მათი დახმარება, რამეთუ ისინი მათ დასაცავად გამზადებული ლაშქარია.

76. მაშ, არ დაგაღონოს საუბარმა მათმა. უეჭველად, ჩვენ ვუწყით რასაც მალავენ და ამჟღავნებენ რასაც!

77. განა ადამიანი ვერ ხედავს, რომ ჩვენ გავაჩინეთ ერთი წვეთი წყლისგან? შემდეგ იგი გამოგვეცხადა ცხად მოწინააღმდეგედ!

78. განიზრახა ჩვენთვის იგავის მოტანა, დაივიწყა თავის გაჩენა. თქვა: „ვინ გააცოცხლებს ძვლებს, რომელიც გაიხრწნა?“

79. უთხარი: „გააცოცხლებს მას, რომელმაც გააჩინა თავდაპირველად, რამეთუ იგი ყველა გაჩენილს უწყის.

80. რომელმაც დაადგინა თქვენთვის მწვანე ხე ცეცხლად, ახლა თქვენ აჩაღებთ მისით ცეცხლს.

81. რომელმაც გააჩინა ცანი და მიწა, განა არ ძალუძს, რომ გააჩინოს მსგავსი მათი? რა თქმა უნდა ძალუძს, რამეთუ იგი ყველაფრის გამჩენი და ყოველივეს მცოდნეა!

82. როცა მას რამე ნებავს, საკმარისია უთხრას მას: „იქმენ!“ და უმალ იქმნება ისიც.

83. დაე, ქება-დიდება მას, რომლის ხელთაა მეუფება ყველაფრის! და მასთან იქნებით მობრუნებულნი.

სურა 37

„საფფათ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. ვფიცავ, განლაგებულთ მწკრივებად ,

2. შეყვირებით გადამრეკავთ ,

3. შეხსენების მკითხველთ!

4. უეჭველად, თქვენი ღვთაება ერთადერთია,

5.    ღმერთი ცათა და მიწისა და რაც მათ შორისაა და ღმერთი აღმოსავლეთთა .

6.    უეჭველად, ჩვენ უახლოესი ზეცა ვარსკვლავებით მოვკაზმეთ.

7.    და დაცვად ყოველი თავგასული ეშმაკისგან.

8.    მათ არ შეუძლიათ ყურის დაგდება უზენაესი დასისთვის, რამეთუ იდევნებიან ყოველი მხრიდან

9.    გასაძევებლად, და მათთვისაა სასჯელი მოუშორებელი!

10.    მაგრამ ვინც მოპარვით გამოიტაცოს, უმალ დაედევნება მას მწველი ცეცხლი.

11.    მაშ, ჰკითხე მათ: მათი გაჩენა უფრო ძნელია, თუ ჩვენს მიერ სხვა გაჩენილების? უეჭველად, ჩვენ გავაჩინეთ ისინი წებოვანი ტალახისგან.

12.    იქნებ გიკვირს შენ, ისინი კი ერთობიან!

13.    და როცა შეგონებულ იქნებიან, არ შეიგონებენ.

14.    და როცა დაინახავენ რომელიმე სასწაულს, მასხრად იგდებენ.

15.    და თქვეს: „ეს არაფერია, თუ არა ცხადი ჯადოქრობა!

16.    განა როცა მოვკვდებით და გარდავიქცევით მიწად და ძვლებად, მართლა უნდა აღვდგეთ?

17.    ან ჩვენი წინაპრები?"

18.    უთხარი: „დიახ , ოღონდ დამცირებულნი.

19.    საკმარისია ერთი საშინელი ხმა და უმალ გაახელენ თვალს!"

20.    და თქვეს: „ვაი, ჩვენს თავს! ეს განკითხვის დღეა!"

21.    ეს არის დღე გამიჯვნისა, რომელსაც ცრუდ რაცხავდით.

22.    შეკრიბეთ, რომელთაც უსამართლობა ჰქმნეს და მათი მეუღლეები და რასაც ეთაყვანებოდნენ,

23.    მაგიერ ალლაჰისა. მაშ, გაუყენეთ ისინი ჯოჯოხეთის გზას!

24.    და გააჩერეთ ისინი, რამეთუ უნდა განიკითხონ.

25.    „რა მოგდით, ერთმანეთს რატომ არ შეეწევით"?

26.    არამც და არამც! ისინი დღეს მორჩილ იქმნენ.

27.    და მიმართავენ ერთმანეთს კინკლაობით.

28.    ეუბნებიან: „უეჭველად, თქვენ მარჯვნიდან მოდიოდით ჩვენთან".

29.    პასუხობენ: „არა, თქვენ ისედაც არ იყავით მორწმუნენი.

30. და არ გვქონია ჩვენ თქვენზე მეუფება, პირიქით, თქვენ თავად იყავით ზღვარგადასული ხალხი.

31. ამგვარად, სიტყვა ჩვენი უფლისა ახდა ჩვენზე. მაშ, უთუოდ, ვიგემებთ,

32. რამეთუ ჩვენ აგაცდინეთ თქვენ! უეჭველად, ჩვენ ზღვარგადასულნი ვიყავით.

33. უეჭველად, ისინი ყველა იმავ დღეს იქნებიან სასჯელში თანაზიარნი.

34. უეჭველად, ასე მოვექცევით ცოდვილთ!

35. რამეთუ როცა მათ ეტყოდნენ „არ არსებობს ღვთაება, გარდა ალლაჰისა!" ურჩობდნენ

36. და ამბობდნენ: „განა ჩვენი ღვთაებების მიმტოვებელნი ვართ გიჟი პოეტის გამო?"

37. არამც და არამც! იგი მოვიდა ჭეშმარიტებითურთ და დაადასტურა შუამავალნი.

38. უეჭველად, თქვენ იგემებთ მწარე სასჯელს,

39. და არ მოგეზღვებათ, გარდა თქვენივე ჩადენილისა.

40. თვინიერ მსახურთა ალლაჰისა წრფელთა,

41. სწორედ მათთვისაა სარჩო ცხადი:

42. სხვადასხვა სახის ხილი და ისინი იქნებიან პატივდადებულნი

43. ნეტარების ბაღებში,

44. ერთურთის პირისპირ სავარძლებზე,

45. და ჩამოატარებენ წყაროდან ფიალით სასმელს

46. ქათქათას, სასიამოვნოს მსმელთათვის,

47. არ არის მასში ცნობამიხდილობა და ისინი მისგან არც დათვრებიან.

48. და მათ გვერდით, მზერამიპყრობილი, დიდთვალება ლამაზმანები,

49. როგორც ხელუხლებელი კვერცხები

50. და მიმართავან ერთმანეთს შეკითხვით.

51. იტყვის მათგან ერთი: „მყავდა მე მეგობარი,

52. რომელიც ამბობდა: „ნუთუ დამმოწმებელთა შორის ხარ?

53. ნუთუ, როცა მოვკვდებით და ვიქმნებით მიწად და ძვლებად, უნდა განვიკითხოთ?"

54. თქვა: „ნუთუ თქვენ გსურთ დანახვა?"

55. მაშინ შეხედავს და დაინახავს მას ჯოჯოხეთის შუაგულში.

56. იტყვის: „ვფიცავ ალლაჰს! კინაღამ წარმწყმიდე

57. და რომ არა წყალობა ჩემი ღმერთისა, ჩაგდებულთა შორის აღმოვჩნდებოდი!"

58. კეთილი! მაშ, ჩვენ აღარ მოვკვდებით,

59. გარდა პირველი სიკვდილისა და არღა დავისჯებით.

60. უეჭველად, ეს დიდი ნეტარებაა!

61. დაე, ამისთვის იღვაწონ მშრომელთა!

62. მაშ, ეს უმჯობესია სარჩოდ თუ ხე ზაყუმისა?

63. უეჭველად, დავადგინეთ იგი გამოცდად უსამართლოთათვის.

64. უეჭველად, იგი ხე ამოდის ჯოჯოხეთის წიაღიდან.

65. ნაყოფი მისი, თითქოს თავნია ეშმაკთა.

66. უეჭველად, ისინი მისგან მიირთმევენ, ამგვარად ამოიქოლავენ მისით მუცლებს.

67. მერე, უეჭველად, მათთვის მასზე დამატებით მდუღარე წყლიდან შეზავებული სასმისია.

68. ამის მერე მათი მისაბრუნები უთუოდ, გაცხარებული ცეცხლისკენაა!

69. უეჭველად, მათ მამა-პაპანი ჰპოვეს შემცდარნი.

70. და ისინიც მათ კვალდაკვალ მიისწრაფვიან.

71. და ვფიცავ, აცდნენ მათ უწინაც მრავალნი ძველთაგან!

72. და ვფიცავ, ჩვენ წარვგზავნეთ მათ წიაღში შემგონებელნი!

73. მაშ, შეხედე, როგორი იყო აღსასრული შეგონებულთა!

74. გარდა ალლაჰის მსახურთა წრფელთა.

75. და ვფიცავ, შემოგვღაღადა ჩვენ ნუჰმა. რა დიდებული შემსმენელი ვართ (ვედრების)!...

76. ვიხსენით იგი და მისი ოჯახი უდიდესი მწუხარებისგან.

77. და მისი მოდგმა დავადგინეთ განმგრძობნად.

78. და დავტოვეთ სახელი მისი მომდევნო თაობებში.

79. სალამი ნუჰს, სამყაროთა შორის!

80. უეჭველად, ასე მივუზღავთ სიკეთის მქმნელთ!

81. უეჭველად, იგი ჩვენი მორწმუნე მსახურთაგანი იყო.

82. მერე დავახრჩეთ სხვა დანარჩენი!

83. და უეჭველად, მისი შტოდანაა იბრაჰიმი.

84. აკი, მიიქცა თავის ღმერთთან სპეტაკი გულით!

85. აკი,უთხრა თავის მამას და თავის ხალხს: „თქვენ რაებს ეთაყვანებით?

86. განა ცილისწამებად გინდათ სხვა ღვთაებები, მაგიერ ალლაჰისა?!

87. მაშ, თქვენ რა გგონიათ სამყაროთა ღმერთი?“

88. უმალ ახედა ვარსკვლავებს,

89. მერე თქვა: „მე, უეჭველად, ავად ვარ!“

90. მაშინ გაეცალნენ ზურგშექცეულნი.

91. შემდეგ უჩუმრად მიუახლოვდა მათ კერპებს და უთხრა: „განა არ მიირთმევთ ?

92. რა გჭირთ, რომ არ ლაპარაკობთ?“

93. შემდეგ მიუახლოვდა და მარჯვენა დაჰკრა.

94. ცოტა ხნის შემდეგ აჩქარებით მიეჭრნენ მას.

95. უთხრა: „ნუთუ ეთაყვანებით, რასაც თქვენვე ძერწავთ?

96. თუმცა ალლაჰმა გაგაჩინათ თქვენც და რასაც თქვენ აკეთებთ“.

97. თქვეს: „ააგეთ მისთვის ნაგებობა და ჩააგდეთ იგი მძვინვარე ცეცხლში!“

98. ამგვარად, მასზე ზიანის მიყენება ინებეს. მაგრამ ჩვენ დავადგინეთ ისინი უზადრუკებად!

99. და თქვა: „უეჭველად, მე მივემართები ჩემი ღმერთისკენ, იგი დამადგენს ჭეშმარიტ გზას!

100. ღმერთო ჩემო, მიბოძე მე კეთილთაგან!

101. სწორედ მაშინ ვახარეთ მას ძე მორჩილი.

102. როცა მიაღწია მასთან ერთად სეირნობის ასაკს, უთხრა: „შვილო ჩემო, უეჭველად, სიზმარში ვიხილე, რომ მსხვერპლად გწირავდი. მაშ, გაიაზრე, აბა რას ჭვრეტ?“ მიუგო: „მამაჩემო! ჰქმენ რაც გებრძანა. მე მიხილავ მომთმენთაგან თუ იქნება ნება ალლაჰისა!“

103. როცა ორივე დამორჩილდა და მას შუბლი დაადებინა ძირს,

104. მაშინ ვუხმეთ: ჰეი, იბრაჰიმ!

105. „უთუოდ, ერთგულება გამოიჩინე სიზმართან მიმართებაში“. უეჭველად, ჩვენ ასე მივუზღავთ კეთილის მქმნელთ!

106. უეჭველად, ეს ცხადი გამოცდაა!

107. და გამოსასყიდად ვუბოძეთ მას უდიდესი შესაწირი.

108. და დავტოვეთ სახელი მისი მომდევნო თაობებში.

109. სალამი იყოს იბრაჰიმსა ზედა!

110. სწორედ ასე მივუზღავთ სიკეთის მქმნელთ!

111. უეჭველად, იგი ჩვენი მორწმუნე მსახურთაგანი იყო.

112. და ჩვენ გავახარეთ იგი ისჰაყით, შუამავლად კეთილისმქნელთაგან.

113. და გარდმოვსხით მადლი მასზე და ისჰაყზე. მათ შთამომავალთა შორისაა კეთილისმქმნელი და საკუთარი თავისადმი აშკარა უსამართლო.

114. და ვფიცავ, ჩვენ წყალობა მოვავლინეთ მუსასა და ჰარუნსა ზედა!

115. და ჩვენ გადავარჩინეთ ორივე და მათი ხალხიც უდიდესი განსაცდელისგან.

116. თანაც შევეწიეთ მათ, რომ ყოფილიყვნენ ისინი გამარჯვებულნი!

117. და ვუბოძეთ მათ იგი წიგნი ცხადმყოფი!

118. და დავადგინეთ სწორ გზაზე!

119. და დავტოვეთ სახელი მათი მომდევნო თაობებში!

120. სალამი იყოს მუსასა და ჰარუნსა ზედა!

121. უეჭველად, ჩვენ ასე მივუზღავთ სიკეთისმქმნელთ!

122. უეჭველად, ისინი ჩვენი მორწმუნე მსახურთაგანი იყვნენ.

123. და უეჭველად, ილიასიც ერთ-ერთი შუამავალი იყო.

124. აკი, უთხრა თავის ხალხს: „განა არ გაფრთხილდებით?

125. განა მოუხმობთ ბეღლს და თავს ანებებთ საუკეთესო გამჩენს

126. ალლაჰს, თქვენს ღმერთს და თქვენი წინაპრების ღმერთს?"

127. მაგრამ ცრუდ შერაცხეს იგი, ამიტომაც გარეკილნი იქნებიან (ჯოჯხეთში),

128. გარდა ალლაჰის მსახურთა წრფელთა!

129. და დავტოვეთ სახელი მისი მომდევნო თაობებში.

130. სალამი ილიასსა და მის მიმდევართა ზედა!

131. სწორედ ასე მივუზღავთ კეთილისმქმნელთ!

132. უეჭველად, იგი ჩვენი მორწმუნე მსახურთაგანი იყო.

133. და უეჭველად, ლუტი ერთ-ერთი შუამავალი იყო.

134. აკი, გადავარჩინეთ იგი და მთელი მისი ოჯახი,

135. გარდა დედაბრისა – დარჩენილებში.

136. მერე გავანადგურეთ ყველა დარჩენილი!

137. უეჭველად, თქვენ გაივლით მათსა ზედა დილაობით

138. და ღამით. განა არ უნდა მოუხმოთ გონს?!

139. და უეჭველად, იუნუსი ერთ-ერთი შუამავალი იყო.

140. აკი, გაიქცა გადაჭედილი გემისკენ.

141. მაშინ წილი ჰყარა და შეიქმნა წაგებულთაგანი.

142. სინანულში ჩავარდნილი, თევზმა გადაყლაპა იგი.

143. და რომ არ ყოფილიყო იგი ღვთისმსახურთაგანი,

144. უთუოდ, დარჩებოდა მის მუცელში იმ დღემდე, ვიდრე აღსდგებოდნენ.

145. მერე გამოვიყვანეთ იგი ბიც ადგილას დასნეულებული.

146. და აღმოვაცენეთ მასთან ხე იეყტვინისა .

147. და წარვგზავნეთ იგი ასი ათასთან ან შეიძლება ამაზე მეტთან.

148. მაშინ ირწმუნეს მათ და ვასარგებლეთ ერთ დრომდე.

149. მაშ, ჰკითხე მათ; „ასულნი შენი ღმერთისთვის და ძეები მათთვის?"

150. თუ ჩვენ გავაჩინეთ ანგელოზები ასულებად და ისინი ესწრებოდნენ?

151. აბა, ფრთხილად!... ისინი უეჭველად, ცილისწამებიდან გამომდინარე იტყვიან:

152. „ალლაჰმა შვა". უეჭველად, ცრუნი არიან.

153. განა ამჯობინა მან ძეებს ასულნი?

154. რა გემართებათ? როგორ ნსჯით?

155. ნუთუ არღა შეიგონებთ?!

156. ან იქნებ ცხადი მტკიცებულება გაქვთ?

157. მაშ, მოიტანეთ თქვენი წიგნი, თუკი ხართ მართალნი!

158. და დაადგინეს მასსა და ჯინებს შორის კავშირი. თუმცა ჯინებიც უწყიან, რომ წარსდგომილ იქნებიან.

159. დიად არს ალლაჰი იმაზე, რასაც მიაწერენ ისინი,

160. გარდა ალლაჰის მსახურთა წრფელთა!

161. ვერც თქვენ და ვერც ისინი, რასაც ეთაყვანებით,

162. ვერ აცდუნებთ მისგან ვერავის,

163. გარდა იმისა, ვინც მსწრაფველია მწველი ცეცხლისკენ!

164. და არავინაა ჩვენგან, რომ არ იყოს მისთვის განსაზღვრული ადგილი,

165. და, უეჭველად, ჩვენ ვდგავართ მწკრივებში.

166. და, უეჭველად, ჩვენ ვართ ღვთისმსახურნი.

167. უეჭველად, ასე ამბობდნენ:

168. „რომ გვქონოდა შეხსენება პირველთაგან,

169. მაშინ, უთუოდ, ვიქნებოდით ალლაჰის წრფელ მსახურთაგან!“

170. მაგრამ უარყვეს იგი. მალე შეიტყობენ!...

171. და ვფიცავ, ჩვენს მსახურთ – შუამავალთ აღვუთქვით:

172. უეჭველად, ეგენი იქნებიან შეწევნილნი!

173. და უეჭველად, ჩვენნი ლაშქარნი იქნებიან გამარჯვებულნი!

174. მაშ, ზურგი აქციე მათ ერთ დრომდე,

175. და თვალი ადევნე მათ; მალე იხილავენ (სასჯელს)!

176. ნუთუ ჩვენი სასჯელის უმალ დატეხა სურთ?

177. მაგრამ როცა დაატყდება მათ საცხოვრებელთ, მაშინ რაოდენ ცუდია დილა გაფრთხილებულთა!

178. მაშ, ზურგი აქციე მათ ერთ დრომდე.

179. და თვალი ადევნე მათ; მალე იხილავენ (სასჯელს)!

180. რაოდენ დიადია შენი ღმერთი, ღმერთი ძლევამოსილი იმაზე, რასაც მიაწერენ!

181. და სალამი შუამავალთა ზედა!

182. და ქება-დიდება ალლაჰს, სამყაროთა ღმერთს!

სურა 38

## „სად“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. სად. ვფიცავ, შეგონებით აღსავსე ყურანს!

2. არამც და არამც! რომელთაც უარყვეს ყოყოჩობასა და განხეთქილებაში იმყოფებიან.

3. რამდენი თაობა გავანადგურეთ მაგათ უწინ! მაშინ მოთქვეს, მაგრამ გადარჩენის დრო დაგვიანებული იყო.

4. გაოცდნენ, რომ მოევლინათ შემგონებელი მათივე წიაღიდან და თქვეს ურწმუნოებმა: „ეს ცრუ ჯადოქარია“.

5. განა ღვთაებები, ერთ ღვთაებად დაადგინა? უეჭველად, ეს საოცრებაა.

6. გამოვარდნენ დიდებულნი მათგან: „წადით და მოთმინებით ეთაყვანეთ თქვენს ღვთაებებს. უეჭველად, ეს სავალდებულოა.

7. არ გვსმენია ამისთანა სხვა სჯულებში. სხვა არაფერია ეს, თუ არა მონაჩმახი.

8. განა ზემოევლინა მას შეხსენება ჩვენს შორის ?“ არამც და არამც ! ისინი ეჭვში იმყოფებიან ჩემი შეხსენის თაობაზე. არამც და არამც! მათ ჯერ არ უგემიათ სასჯელი.

9. ნუთუ მათთანაა შენი ღმერთის წყალობის საუნჯენი, ძლევამოსილისა, მზობებელისა?

10. ნუთუ მათთანაა მეუფება ცათა და ქვეყნის და რაცაა მათ შორის? მაშ, ეძიონ გზა და ამაღლდნენ!

11. ისინი სხვადასხვა ჯგუფებისგან შექმნილი ლაშქარია, რომელიც სწორედ აქ იქნება დამარცხებული.

12. ცრუდ შერაცხეს მათ უწინ ნუჰის ხალხმა, ადიელებმა და პირამიდების პატრონმა ფარაონმა.

13. სემუდეველებმა, ხალხმა ლუტის და ეიქეს ბინადართ. სწორედ ესენი არიან ჯგუფები.

14. თითოეულმა ცრუდ შერაცხეს შუამავალნი. სწორედ, რომ დამსახურებულად ეწიათ ჩემი სასჯელი.

15. და არაფერს უცდიან ისინი, თუ არა ერთ საშინელ ხმას, რომელსაც არ უწერია გადავადება.

16. და თქვეს: „ღმერთო ჩვენო! ჩქარა მოგვეცი ჩვენი წილი, ვიდრეღა დადგებოდეს ანგარიშსწორების დღე.

17. მოითმინე რასაც ისინი ამბობენ და გაიხსენე ჩვენი მსახური დავუდი, ძალ-ღონიერი. უეჭველად, იგი კეთილისმქმნელი იყო.

18. უეჭველად, ჩვენ დავუმორჩილეთ მას მთები და მასთან ერთად განადიდებდნენ ღმერთს საღამოს და დილით.

19. და ჩიტები, ერთად შეკრებილნი, ყველა მას მორჩილებდნენ.

20. და ჩვენ განვამტკიცეთ ფუფუნება თვისი და ვუბოძეთ მას სიბრძნე და მჭერმეტყველება.

21. მოვიდა შენთან ამბავი მოდავეთა. აკი, მიცოცავდნენ სამლოცველოს გალავანზე?

22. აკი, შევიდნენ დავუდთან, მაშინ შეკრთა მათგან. უთხრეს: „ნუ გეშინია, ჩვენ ორი მოდავე ვართ. უსამართლოდ მოვექეცით ერთმანეთს. დაე, განსაჯე ჩვენს შორის სამართლიანად. და არ გადახვიდე ზღვარს და სწორ გზას დაგვადგინე.

23. უეჭველად, ეს ჩემი ძმაა, მას ჰყავს ოთხმოცდაცხრამეტი ცხვარი, მე კი მხოლოდ ერთი ცხვარი. მან მითხრა: „დამითმე იგი მე!“ და დამჩაგრა მეტყველებით“.

24. უთხრა: ვფიცავ, უსამართლოდ მოგექცა, როცა მოიწადინა შენი ცხვრის დამატება მის ცხვრებზე. და უეჭველად, მრავალი მოზიარეთაგან, უსამართლოდ ექცევა ერთმანეთს, გარდა იმათი, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი. მაგრამ ასეთნი ცოტა არიან. დავუდი მიხვდა, რომ გამოცდა მოვუწყვეთ მას. ამრიგად შესთხოვა თავის ღმერთს, დაემხო სეჯდეზე და მოიქცა.

25. მივუტევეთ მას ეს. უეჭველად, მისთვის ჩვენს წიაღ სიახლოვეა და საუკეთესო თავშესაფარი.

26. ჰე, დავუდ! უეჭველად, დაგადგინეთ შენ ხალიფად დედამიწაზე. მაშ, ხალხთა შორის განსაჯე სამართლიანად და არ გაყვეთ გულისნადებს, რამეთუ გადაგაცდენს ალლაჰის გზიდან. უეჭველად, რომელნიც გადაცდნენ ალლაჰის გზიდან, მათთვისაა სასტიკი სასჯელი იმისათვის, რომ დაავიწყდათ ანგარიშგების დღე.

27. და ჩვენ არ გაგვიჩენია ცა და მიწა და რაც მათ შორისაა ამაოდ. ეს ვარაუდია იმათი, რომელთაც უარყვეს. ვაი, ურწმუნოთა მდგომარეობას ცეცხლში!...

28. ნუთუ, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, ჩვენ დავადგენთ დედამიწაზე არეულობის მთესავთა დარად?! ნუთუ დავადგენთ ღვთისმოშიშთ ურწმუნოების დარად?

29. ეს უბიწო წიგნი მოვავლინეთ შენთან, რათა შეიგონონ მისი აიათები და რომ განსაჯონ ბრძენკაცთა, ჭკუასაკითხთა!

30. და ჩვენ ვაჩუქეთ დავუდს სულეიმანი. რაოდენ მშვენიერი მსახური! უეჭველად, იგი კეთილისმქმნელი იყო.

31. აკი, წარადგინეს მასთან საღამო ჟამს სინიბნი და ბედაურნი.

32. მაშინ თქვა: უეჭველად, შემიყვარდა ქონება, ღვთის ხსენებაზე მეტად, ვიდრეღა ფარდით მიიფარა.

33. დამიბრუნეთ იგი მე! შემდეგ მოეფერა ცხენებს მუხლებსა და ყელზე.

34. და ვფიცავ, ჩვენ გამოვცადეთ სულეიმანი და დავაგდეთ თავის ტახტზე გვამი, მერე მოინანია.

35. შეევედრა: ღმერთო ჩემო! მომიტევე მე და მიბოძე მეუფება ისეთი, რომელსაც ვერავინ მიაღწევს ჩემს შემდგომ. უეჭველად, შენ ხარ მომმადლებელი (მომნიჭებელი)!

36. მაშინ დავუმორჩილეთ ქარი. დაქროდა მისი ბრძანებით ნაზად, საითკენაც ისურვებდა.

37. და ეშმაკები – ყველა მშენებელი და მყვინთავი

38. და სხვანი, გადაბმულნი ბორკილებით.

39. ესაა ჩვენი გამოულევი სიკეთე. მაშ, უანგაროდ მიეცი ან შეაკავე, ინებებ ვისაც.

40. უეჭველად, მისთვის ჩვენს წიაღ, სიახლოვეა და საუკეთესო თავშესაფარი.

41. და გაიხსენე ჩვენი მსახური ეიუბი. აკი, მან შეევედრა თავის ღმერთს: „უეჭველად, ეშმაკმა შემყარა ავადმყოფობა და ტანჯვა."

42. დაჰკარი ფეხი ძირს! ესაა წყალი განსაბანი, ცივი და დასალევი.

43. ვუბოძეთ მას თავისი ოჯახი და ერთი იმდენიც მათთან ერთად მოწყალებად ჩვენგან და შეხსენებად ბრძენკაცთა, ჭკუასაკითხთათვის.

44. აიღე ხელში ძნა, მერე დაარტყი იგი და არ დაარღვიო ფიცი. უეჭველად, ვპოვეთ იგი მომთმენად. რაოდენ მშვენიერი მსახური! უეჭველად, იგი კეთილისმქმნელი იყო.

45. და გაიხსენე ჩვენი მსახური იბრაჰიმი, ისჰაყი და იაღყუბი ძლიერნი და გამჭრიახნი.

46. უეჭველად, ჩვენ დავადგინეთ ისინი წრფელნი, განსაკუთრებით საიქიოს ხსოვნით.

47. და უეჭველად, ჩვენს წინაშე ისინი იყვნენ გამორჩეულნი კეთილისმქმნელთაგან.

48. და გაიხსენე ისმაილი, იესეღი, ზულ-ქიფლი, - ყველა კეთილისქმნელთაგანი იყო.

49. ეს (ყურანი) შეგონებაა. და უეჭველად, ღვთისმოშიშთათვის საუკეთესო თავშესაფარია.

50. ედემის ბაღები; გაიხსნება მათთვის ყველა კარიბჭე.

51. წამოწოლილნი მასში, მოითხოვენ იქ უამრავ ხილს და სასმისს.

52. და მათ გვერდით - მზერამიპყრობილი თანატოლები.

53. ესაა, რაც აღთქმული გქონდათ ანგარიშსწორების დღისთვის.

54. უეჭველად, ეს ჩვენი ბოძებული სარჩოა. არ არს მისი გამოლევა.

55. ესაა , და უეჭველად, ზღვარგადასულთათვის ცუდი განსასვენებელია.

56. ჯოჯოხეთი, სადაც შენთებული იქნებიან. რაოდენ საშინელი სარეცელია!

57. ესაა , მაშ, იგემონ იგი, მდუღარე წყალი და ჩირქი,

58. და ამის მსგავსი სხვადასხვა სახეობები.

59. ეს ჯგუფი ჯოჯოხეთში იქნება გარეკილი. არ არს მათზე სალამი. უეჭველად, ისინი ცეცხლში შენთებული იქნებიან.

60. თქვეს: არ არს სალამი თქვენზე! თქვენ შემოგვთავაზეთ იგი ჩვენ. რაოდენ საზარელი სამყოფელია!

61. თქვეს: „ღმერთო ჩემო! ვინც შემოგვთავაზა ჩვენ ეს, გაუმწვავე მას სასჯელი ორმაგად ცეცხლში.

62. და თქვეს: რატომ ვერ ვხედავთ ადამიანებს, რომელთაც ბოროტებად მივიჩნევდით,

63. მასხრად ვიგდებდით მათ, თუ დაგვებინდა მზერა ჩვენი მათკენ.

64. უეჭველად, ეს, ცეცხლის მკვიდრთა ურთიერთკამათი, ჭეშმარიტებაა.

65. უთხარი: მე მხოლოდ შემგონებელი ვარ და არ არის ვინმე ღვთაება, გარდა ალლაჰისა, ერთადერთისა, ძლევამოსილისა.

66. იგი ღმერთია ცათა და ქვეყნის და რაც ამათ შორისაა, ძლევამოსილი, ყოვლისმიმტევებელი!

67. უთხარი: იგი (ყურანი) დიდებული ცნობაა.

68. თქვენ მისგან სახეს იქცევთ.

69. მე არ მქონდა ცოდნა უზენაესი დასისა, როცა დაობდნენ.

70. მე შთამეგონება მხოლოდ ის, რომ ვარ ცხადი შემგონებელი.

71. აკი, უთხრა შენმა ღმერთმა ანგელოზებს: „უეჭველად, მე უნდა გავაჩინო ადამიანი ტალახისგან!

72. და როცა მივცემ სახეს და შთავბერავ მას ჩემი სულიდან, მაშინვე სეჯდე აღასრულეთ მისთვის!“

73. ამგვარად, ერთიანად ყველა ანგელოზმა სეჯდე აღასრულა.

74. გარდა იბლისისა , რომელმაც გადიდგულდა და იქმნა ურწმუნოთაგან.

75. უთხრა : „ჰე, იბლის! რამ დაგაბრკოლა შენ, რომ სეჯდე არ აღასრულე იმისთვის, ვინც გავაჩინე ჩემი ხელით? გადიდგულდი თუ გაამაყდი?

76. მიუგო: მე მასზე უკეთესი ვარ, მე ცეცხლისგან გამაჩინე, და ის კი ტალახისგან.

77. უთხრა: „თუკი ასეა, ახლავე გადი აქედან ! უეჭველად, შენ ამიერიდან განდევნილი ხარ!

78. და, უეჭველად, წყევლა ჩემი შენდამი ანგარიშსწორების დღემდეა“!

79. უთხრა: „ღმერთო ჩემო, მაშ, დრო გადამიწიე აღდგენის დღემდე!“

80. უთხრა: „უეჭველად, დროგადაწეულთაგანი ხარ,

81. იმ დღემდე, რომლის ვადაც დადგენილია!“

82. უთხრა: „ვფიცავ, შენს ძლევამოსილებას, უთუოდ ვაცდუნებ ერთიანად,

83. გარდა შენს მსახურთა, რომელნიც გულწრფელნი არიან მათგან.“

84. ბრძანა : „სწორედ ესაა ჭეშმარიტება და მე ვიტყვი ჭეშმარიტებას:

85. უთუოდ, ამოვავსებ ჯოჯოხეთს შენით და ვინც შენ მოგყვება მათგან, სულყველათი!“

86. უთხარი: „თქვენგან ამისთვის არ ვითხოვ არანაირ საფასურს და მე არა ვარ დამკისრებელი.

87. ის მხოლოდ შეგონებაა სამყაროთათვის .

88. და უთუოდ, გაიგებთ იმის ცნობას ცოტა ხნის შემდეგ.

სურა 39

„ზუმერ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. ზემოვლინებულია ეს წიგნი ალლაჰის მიერ, ძლევამოსილისა, ბრძენისა.

2. უეჭველად, ჩვენ ზეგარდმოგივლინეთ წიგნი ჭეშმარიტებით. მაშ, თაყვანი ეცი ალლაჰს, მისადმი ხალასი რწმენით!

3. კარგად შეიმეცნეთ, ხალასი რწმენა მხოლოდ ალლაჰს ეკუთვნის! ხოლო რომელთაც აიყვანეს მის გარდა მეგობრები, (ამბობენ) „არ ვეთაყვანებით მათ, თუ არა იმისთვის, რომ დაგვაახლოონ ალლაჰს რაც შეიძლება მეტად“, უეჭველად, ალლაჰი განსჯის მათ შორის იმას, რაზეც ვერ თანხმდებოდნენ. უეჭველად, ალლაჰი არ დაადგენს ჭეშმარიტ გზაზე იმას, ვინც მატყუარა, უმადურია!

4. ალლაჰს, რომ ენება დადგენა ძისა, უთუოდ, აირჩევდა გაჩენილებისგან, რაც ნებავს. დიდება შენდა! იგია ალლაჰი, ერთადერთი, ყოვლისშემძლე!

5. გააჩინა ცანი და მიწა ჭეშმარიტებით . მოსავს ღამით დღეს და დღით ღამეს, და ჰმორჩილებენ მზე და მთვარე, ყველა დაცურავს დადგენილ დრომდე. იცოდეთ, რომ იგია ძლევამოსილი, ყოვლისმიმტევებელი!

6. გაგაჩინათ თქვენ ერთი სულისგან. შემდეგ დაადგინა მისგან მეწყვილე მისი და მოავლინა თქვენთვის საქონლიდან რვა წყვილი. გაჩენთ თქვენი დედების მუცლებში ქმნილებად: გაჩენისა შემდგომ სამ წყვდიადში . სწორედ ესაა ალლაჰი, ღმერთი თქვენი. მხოლოდ მას ეკუთვნის მეუფება. არ არსებობს ღვთაება, გარდა მისი. მაშ, როგორღა შეიქცევით!

7. თუ უარყოფთ, უეჭველად, ალლაჰს არ სჭირდებით თქვენ, მაგრამ ურწმუნოებას ვერ მიიღებს თავის მსახურთაგან. ხოლო თუ მადლიერებას გამოხატავთ, მოიწონებს თქვენთვის. და არ იტვირთავს არც ერთი მტვირთავი სხვის ტვირთს. მერე თქვენი ღმერთისკენაა მისაქციელი თქვენი. მაშინ გამცნობთ თქვენ, რასაც სჩადიოდით. უეჭველად, იგი უწყის გულთა ნადებს!

8. და როცა შეეხება ადამიანს სიავე, მოუხმობს თავის ღმერთს სინანულში ჩავარდნილი, მერე როცა მას უბოძებს სიკეთეს მისგან, ივიწყებს რასაც ევედრებოდა მას

უწინ. და უდგენს ალლაჰს თანასწორთ, რათა ააცდინოს მის გზას . უთხარი: „დატკბი შენი უმეცრებით ცოტა ხანს. უეჭველად, შენ ცეცხლის მკვიდრთაგანი ხარ!“

9. განა ის, ვინც მორჩილად ატარებს ღამის საათებს, სეჯდეზე გართხმული ან მდგომი, უფრთხილდება საიქიოს და სასოებს წყალობას თავისი ღმერთისგან, უთხარი: „განა თანასწორნი არიან განსწავლულნი და უვიცნი?!“ უეჭველად, შეიგონებენ მხოლოდ ბრძენკაცნი, ჭკუასაკითხნი!

10. უთხარი: „ჰეი მსახურნო, რომელთაც ირწმუნეთ! მოკრძალებულნი იყავით თქვენი ღმერთის მიმართ! მათთვის, რომელთაც სიკეთე ჰქმნეს ამქვეყნად, სიკეთეა. და მიწა ალლაჰისა ვრცელია. უეჭველად, მომთმენთ მიეგებათ თავიანთი საზღაური – სარჩო უთვალავი!“

11. უთხარი: „მე მებრძანა, რომ თაყვანი ვსცე ალლაჰს, მისადმი ხალასი რწმენით.

12. აგრეთვე მებრძანა, რომ ვიყო პირველი მუსლიმთაგანი!“

13. უთხარი: „უეჭველად,რომ ვეურჩო ჩემს ღმერთს, მე მეშინია დიდი დღის სასჯელის!“

14. უთხარი: „მე მხოლოდ ალლაჰს ვეთაყვანები, ხალასი რწმენით.

15. მაშ, ეთაყვანეთ მაგიერ მისი, გსურთ რასაც. უთხარი: „უეჭველად, წაგებულნი არიან, რომელთაც წააგეს თავიანთი სულნი და ოჯახეულნი თვისი აღდგომის დღეს. გამოიფხიზლეთ, სწორედ ეს არის აშკარა დანაკარგი!

16. მათთვისაა ცეცხლის ფენა ზემოდანაც და ქვემოდანაც! სწორედ ასე აფრთხილებს ალლაჰი თავის მსახურთ. ჰეი, ჩემო მსახურნო, მაშ გეშინოდეთ ჩემი!

17. და რომელთაც განუდგნენ ტაღუთს, რომ თაყვანი ეცათ მისთვის და მოიქცნენ ალლაჰისკენ, მათთვის სამახარობლო. მაშ, გაახარე ჩემი მსახურნი!

18. რომელნიც ისმენენ სიტყვას და მიჰყვებიან მისგან საუკეთესოს, სწორედ ეგენი არიან, რომელნიც დაადგინა ალლაჰმა ჭეშმარიტ გზას და სწორედ ეგენი არიან ბრძენკაცნი, ჭკუასაკითხნი.

19. ნუთუ ვისზეც გაცხადდა სიტყვა სასჯელის, ნუთუ შენ შეძლებ გადარჩენას ვინც ცეცხლშია?

20. მაგრამ რომელნიც იყვნენ მოკრძალებულნი თავიანთი ღმერთის წინაშე მათთვისაა, ოთახები ერთი მეორეზე განლაგებული, სადაც ძირს მდინარეები მიედინება აღთქმული ალლაჰისა. ალლაჰი კი არ ცვლის აღთქმას.

21. განა არ გინახავს, რომ ალლაჰმა ზეგარდმოავლინა ზეციდან წყალი და მოჰფინა წყაროებად მიწაზე? მერე აღმოაცენებს მისი მეშვეობით ნათესებს სხვადასხვა ფერის. მერე დაჭკნება, ამგვარად დაინახავ მას გაყვითლებულად. მერე მას გადააქცევს ხმელ ნაყარ-ნუყარად. უეჭველად, ყოველივე ამაში შეხსენებაა ბრძენკაცთ, ჭკუასაკითხთათვის.

22. ვისი გულიც განავრცო ალლაჰმა ისლამისთვის, უკვე იგი ადგას ნათელსა ზედა თავისი ღმერთისგან. ვაი მათ, ვისი გულიც გაქვავებულია ალლაჰის ხსენებისგან. სწორედ ისინი არიან, ცხად გზააბნევაში.

23. ალლაჰმა ზეგარდმოავლინა საუკეთესო სიტყვა წიგნად , ერთმანეთის მსგავს ჰარმონიული განმეორებადი. ჟრუანტელი უვლის მისგან, მათ კანს, რომელნიც ძრწიან თავიანთი ღმერთის. აწის შემდგომად კანი მათი და გულნი მათი სიმშვიდეს ჰპოვებს ალლაჰის ხსენებით. სწორედ ესაა ჭეშმარიტი ცნობარი ალლაჰის, ჭეშმარიტ გზაზე დაადგენს, ინებეს ვისაც. ხოლო იმას, ვისაც გზააბნევაში ჩააგდებს ალლაჰი, დაე, არ არს მისთვის ჭეშმარიტ გზაზე დამდგენი!

24. განა ის, ვინც თავისივე სახით იცავს აღდგომის დღეს საშინელი სასჯელისგან ? და ეთქვათ უსამართლოთ: „იგემეთ იგი, რასაც იხვეჭდით?"

25. ცრუდ შერაცხეს, რომელნიც იყვნენ მათ უწინ, ამიტომაც ეწიათ მათ სასჯელი იქიდან, საიდანაც არ მოელოდნენ.

26. ამგვარად, აგემა ალლაჰმა დამცირება ამავქვეყნად. უთუოდ, სასჯელი იმქვეყნის უფრო დიდია, ნეტავ იცოდნენ!

27. და ვფიცავ, ჩვენ დავადგინეთ ხალხისთვის ამ ყურანში ყოველგვარი იგავი, ეგების შეიგონონ!

28. ყურანად არაბულად, გარეშე სიმრუდისა; ეგების დაცული ყოფილიყვნენ ყოველფვარი ცუდისგან!

29. მაგალითად მოიყვანა ალლაჰმა კაცი, რომელიც მოურიგებელი მოწილენის ხელშია და კაცი რომელიც მხოლოდ ერთ ადამიანის ბრძანებაზე არის დამოკიდებული. ნუთუ მაგალითად შესადარები არიან? ქება-დიდება ალლაჰს, მაგრამ მათი უმრავლესობა არ უწყიან.

30. უეჭველად, შენ მოკვდები და უეჭველად, ისინიც მოკვდებიან!

31. მერე უეჭველად, აღდგომის დღეს თქვენ თქვენივე ღმერთის წინაშე განისჯებით!

32. მაშ, ვინ არის იმაზე უსამართლო, ვინც სიცრუე შეთხზა ალლაჰის თაობაზე და ცრუდ შერაცხა ჭეშმარიტება. როდესაც მივიდა მასთან? განა არ არის ჯოჯოხეთი ადგილსამყოფელი ურწმუნოთა?

33. მაგრამ რომელიც მოვიდა ჭეშმარიტებითურთ და ისინი,რომელთაც დაადასტურეს იგი, სწორედ ეგენი არიან ჭეშმარიტი მორწმუნენი.

34. მათთვის, თავიანთი ღმერთის წინაშეა, ინებებენ რასაც. აი, ესაა კეთილის მქმნელთა საზღაური!

35. რათა დაფაროს ალლაჰმა მათგან უმძიმესი სიავე, რომელიც ჩაიდინეს და მიუზღოს თავიანთი საზღაური საუკეთესო, სჩადიოდნენ რასაც.

36. განა არ არის საკმარისი ალლაჰი თავის მსახურისთვის? და შენ გაშინებენ იმათით, რომელნიც არიან გარეშე მისა. ხოლო ვისაც ალლაჰი დატოვებს გზააბნევაში, მაშ, არ არს მისთვის ჭეშმარიტ გზაზე დამდგენი!

37. ხოლო ვისაც დაადგენს ალლაჰი ჭეშმარიტ გზაზე, უკვე არ არს მისთვის მაცდუნებელი. განა არ არის ალლაჰი ძლევამოსილი, შურისმგებელი?!

38. და თუ შეეკითხები მათ: „ვინ გააჩინა ცანი და მიწა?" უსათუოდ, გიპასუხებენ: „ალლაჰმა". უთხარი: „მაშ, მამცნეთ მათ შესახებ, რასაც ეთაყვანებით მაგიერ

ალლაჰისა? თუ ალლაჰმა ინება შემახოს სიავე, ისინი არიან ამცილებელნი მისი სიავის? ან თუ ინება ჩემთვის წყალობა, ისინი არიან შემკავებელნი მისი წყალობისა?“ უთხარი: „ჩემთვის ალლაჰი კმარა. მხოლოდ მას სასოებენ მსასოებელნი“.

39. უთხარი: „ჰეი, ხალხო ჩემო! იღვაწეთ თქვენი შეხედულებისამებრ, უეჭველად, მეც ვიღწვი. მალე შეიტყობთ,

40. ვის ეწევა სასჯელი დამამცირებელი და ვისზე მოევლინება სასჯელი მარადიული“!

41. უეჭველად, ჩვენ ზეგარდმოვავლინეთ შენზე წიგნი ხალხისათვის ჭეშმარიტებით. მაშ, ვინც დაადგება ჭეშმარიტ გზას, თავისი სულის სასიკეთოდ. ხოლო ვინც ცდუნებას დაადგება, მხოლოდ ცდუნებაშია თავისსავე საზიანოდ, რამეთუ შენ არა ხარ მათდა გუშაგი!

42. ალლაჰი მიიბარებს სულებს მათი სიკვდილის დროს, ხოლო რომელიც ჯერ არ მომკვდარა ძილის ჟამს. მერმე შეაკავებს, რომელსა ზედა განწესებულ იქმნა სიკვდილი და უშვებს სხვათ დადგენილ ვადამდე. უეჭველად, ამაშია სასწაულებია მოაზროვნე ხალხთათვის.

43. ნუთუ მათ აიყვანეს მაგიერ ალლაჰისა შემწენი? უთხარი: „რომც არაფერს ფლობდნენ ისინი და არც ჰქონდეთ აზროვნების უნარი?! (მაინც დაიდგენთ შემწენად)

44. უთხარი: „ალლაჰს ეკუთვნის შემწეობა ერთიანად. მას ეკუთვნის მეუფება ცათა შინა და ქვეყანასა ზედა, შემდგომ მასთან იქნებით მიბრუნებულნი!

45. და როცა მხოლოდ ალლაჰი ხსენდება, შეჭირვდება გულნი რომელთაც, არ ირწმუნეს საიქიოსი. და როცა ხსენდება რომელნიც, თვინიერ მისა ხარობენ.

46. თქვი: „ღმერთო ჩემო! უნიმუშო გამჩენო ცათა და მიწის, მცოდნევ უხილავისა და ცხადის! შენ განსჯი შენს მსახურთ შორის იმას, რაზეც უთანხმოებენ.

47. მაგრამ იმათ, რომელთაც უსამართლობა ჰქმნეს, რაც დედამიწაზეა ყველაფერი, რომ ჰქონდეთ და კიდევ ერთფა მისი, მასთან ერთად, აუცილებლად შეეცდებიან თავი გამოესყიდათ მისით აღდგომის დღეს საშინელი სასჯელისგან. მაგრამ გამოაშკარავდება მათთვის ალლაჰისგან იგი, რასაც არ მოელოდნენ.

48. და გამომჟღავნდება მათთვის სიავენი, რაც მოიხვეჭეს, ხოლო ის, რასაც დასცინოდნენ გარშემოერტყმის მათ.

49. ხოლო როცა შეეხება ადამიანს სიავე მოგვიხმობს ჩვენ, მერე როცა ვუბოძებთ მას წყალობას ჩვენგან, იტყვის: „ეს მხოლოდ და მხოლოდ ცოდნის წყალობით მებოძა.“ იქნებ ეს გამოცდაა, მაგრამ მათი უმრავლესობა არ უწყიან.

50. ჭეშმარიტად, იგივე სთქვეს, რომელნიც იყვნენ მათ უწინარეს, მაგრამ ვერ უშველა მათ იმან, რაც მოიხვეჭეს.

51. მაშასადამე ეწიათ მათ სიავენი, რაც მოიხვეჭეს. და მათგან, რომელთაც უსამართლობა ჰქმნეს შეეხებათ მათაც სიავენი, რაც მოიხვეჭეს. და ვერ აღუდგებიან ეგენი.

52. ნუთუ არ უწყიან, რომ ალლაჰი უმრავლებს სარჩოს და უზღუდავს, ინებებს ვისაც? უეჭველად, ამაშია სასწაულები მორწმუნე ხალხთათვის.

53.   თქვი: ჰეი, მსახურნი ჩემო, რომელთაც ზღვარს გახვედით საკუთარი თავის საზიანოდ! არ მოიწყვიტოთ იმედი ალლაჰის წყალობისგან. უეჭველად, ალლაჰი მიუტევებს ცოდვებს სრულად, რამეთუ იგია შემნდობი, მწყალობელი.

54.   და მიიქეცით თქვენი ღმერთისკენ და დამორჩილდით მას იქამდე, სანამ მოგევლინებათ სასჯელი, მერეთ არღა იქნებით შეწევნილნი.

55.   და მიჰყევით საუკეთესოს, რაც ზეგარდმოვლენილ იქნა თქვენთან თქვენი ღმერთისგან იქამდე, სანამ გეწეოდეთ სასჯელი მოულოდნელად და ვერ გრძნობდეთ თქვენ.

56.   მანან, სანამ იტყოდეს ყველა სული: ვაი, ჩემს თავს, სრულ არ ვჰქმენ მსახურება ალლაჰისადმი! და ვიყავი ერთ-ერთი დამცინავთაგანი!

57.   ან თქვას: „ალლაჰს, რომ ჭეშმარიტ გზაზე დავედგინე, უთუოდ, ვიქნებოდი ღვთისმოშიშთაგანი.

58.   ან რომ არ მოუხდეს თქმა, როცა სასჯელს დაინახავს: ნეტავ, იყოს უკან დაბრუნება და ვიყო კეთილისმქმნელთაგანი.

59.   არამც და არამც! უეჭველად, შენ გებოძა ჩემი აიათები , მაგრამ შენ ცრუდ შერაცხე ისინი, გაამაყდი და შეიქმენ ურწმუნოთაგანი.

60.   და დაინახავ აღდგომის დღეს, რომელთაც სიცრუე შეთხზეს ალლაჰის წინაშე გაშავებულან სახენი მათი. განა არ არის ჯოჯოხეთში სამყოფელი თავმომწონე ამაყთათვის?

61.   და დაიფარავს ალლაჰი იმათ, რომელნიც იყვნენ ღვთისმოშიშნი თავიანთი მიღწევებიდან გამომდინარე, არ შეეხებათ სიავე და ისინი არ დამწუხრდებიან.

62.   ალლაჰი გამჩენია ყველაფრის. და იგია მფარველი ყველაფერსა ზედა.

63.   მას ეკუთვნის გასაღებნი ცათა და მიწის, ხოლო, რომელთაც უარყვეს ალლაჰის აიათები, სწორედ ეგენი არიან წაგებულნი.

64.   უთხარი: „განა მიბრძანებთ თაყვანივსცე ვინმეს მაგიერ ალლაჰისა, ჰოი, უმეცარნო?"

65.   და ვფიცავ, ზეშთაგეგონა შენ და იმათ, რომელნიც იყვნენ შენს უწინ: „თუკი დაუდგენ (ალლაჰს) თანაზიარს, უთუოდ, ამაო გახდება შენი საქმენი და უსათუოდ, აღმოჩნდები წაგებულთა შორის".

66.   მაშ, თაყვანი ეცით მხოლოდ ალლაჰს და იყავი მადლიერთაგანი!...

67.   `ვერ შეაფასეს მათ ღმერთი ჯეროვნად, არადა მთელი დედამიწა მის ხელში აღმოჩნდება სამსჯავროს დღეს, ხოლო ზეცა ჩაიხვევა მის მკლავქვეშ! ქება მას და დიდებულია იგი მასზე, რასაც თანაზიარად უქმნიან!

68.   "უგრძნობლად დაეცემა ყოველი, რაც კი არის ცასა თუ მიწაზე გარდა მათი, ვისაც ინებებს ღმერთი. მერე ჩაიბერება მასში კიდევ ერთხელ, აჰა ისინი, აღდგომილნი იყურებიან.

69.	გაბრწყინდა ქვეყანა ღმერთის შარავანდედით და დაიდვა წიგნი და მოყვანილი იქნენ შუამავალნი და მოწმენი. და განისაჯა მათ შორის ჭეშმარიტებით და ისინი არ დაიჩაგრებიან.

70.	და სრულად მიეგო ყოველ სულს, რაც ჰქმნა. და იგი უკეთ უწყის იმას, რასაც სჩადიან.

71.	და გაირეკებიან, რომელთაც უარყვეს ჯოჯოხეთისაკენ ჯგროდ. როცა მიაღწევენ მასთან, კარიბჭენი მისი გაიხსნება და მისი მცველნი ეტყვიან მათ: „განა არ მოსულან თქვენთან შუამავალნი თქვენივე წიაღიდან, რომელნიც თქვენი ღმერთის აიათებს გიკითხავდნენ და შეგაგონებდნენ ამ თქვენ დღესთან შეხვედრას? ისინი მიუგებენ: „დიახ!“ მაგრამ ახდა სიტყვა სასჯელისა ურწმუნოებსა ზედა.

72.	ეთქმებათ: „შედით კარიბჭენში ჯოჯოხეთის, მარადიულად მასში (სამყოფელად)“ და რა საზიზღარია მედიდურთა თავშესაფარი!

73.	და წასხმულნი იქნებიან, რომელნიც მოკრძალებულნი იყვნენ თავიანთი ღმერთის წინაშე სამოთხისაკენ გუნდებად. როცა მიაღწევენ მასთან კარიბჭენი მისი გაეღება და გუშაგნი მისი ეტყვიან: „მშვიდობა თქვენდა!“ რაოდენ მწყაზარნი ხართ. მაშ, მარადიულად შედით მასში!“

74.	და თქვეს: „ქება-დიდება ალლაჰს ეკუთვნის, რომელმაც შეგვისრულა თავისი აღთქმა და დაგვიმკვიდრა მიწა, რომ დავსახლდეთ სამოთხეში, ვინებებთ სადაც. რაოდენ მშვენიერი საზღაურია კეთილისმქმნელთათვის!“

75.	და დაინახავ ანგელოზებს, არშის ირგვლივ შემოხვეულთ, ანდიდებენ ქებით თავიანთ ღმერთს. და განისაჯა მათ შორის ჭეშმარიტებით . და ითქმება: „ქება-დიდება ალლაჰს ეკუთვნის, სამყაროთა ღმერთს!“

## სურა 40

„მუმინ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1.	ჰა. მიმ.

2.	ზემოვლინებულია ეს წიგნი ალლაჰის მიერ, ძლევამოსილისა, ყოვლისმცოდნისა.

3.	ცოდვის მიმტევებლისა, შენანების შემწყნარებლისა, მკაცრსასჯელიანისა, მოწყალისა. არ არსებობს ღვთაება, გარდა მისი, მასთანაა მისაქციელი.

4.	არ დაიწყებენ ცილებას ალლაჰის აიათების შესახებ, გარდა მათი, რომელთაც უარყვეს. მაშ, არ შეგაცდინოს შენ მათმა მიმოსვლამ ქვეყნებში.

5.	ცრუდ შერაცხეს მათ უწინ ნუჰის ხალხმა და თემებმა მათ შემდგომ. და შემოესია ყოველი თემი თავიანთ შუამავალს, რომ შეეპყრათ იგი. და ეჭიდილავებოდნენ ამაოებით, რათა წარეხოცათ ჭეშმარიტება. ამიტომაც შევიპყარი ისინი. მაშინ როგორი იყო ჩემი სასჯელი?!

6.	ამგვარად, ახდა შენი ღმერთის სიტყვა მათსა ზედა, რომელთაც უარყვეს, რომ ეგენი არიან ცეცხლის ბინადარნი.

7. რომელნიც ზიდავენ ტახრევანს და ვინც მის გარშემოა, ადიდებენ ქებით თავიანთ ღმერთს, სწამთ მისი და შესთხოვენ შენდობას იმათთვის, რომელთაც ირწმუნეს: „ღმერთო ჩვენო! შენ გარემოიცავ ყველაფერს წყალობითა და ცოდნით. მაშ, მიუტევე მათ, რომელთაც მოინანიეს და გაჰყვნენ შენს გზას და დაიფარე ისინი ჯოჯოხეთის სასჯელისგან!

8. ღმერთო ჩვენო! შეიყვანე ისინი სამოთხის ბაღებში, რომელიც აღუთქვი მათ და ვინც კეთილი ჰქმნა მათ მამებთაგან, მეუღლეთაგან და შთამომავალთაგან. უეჭველად, შენ ხარ ძლევამოსილი, ბრძენი.

9. და დაიფარე ისინი სიავეთაგან, რამეთუ ვისაც შენ დაფარავ იმ დღეს სიავეთაგან, უეჭველად, მხოლოდ ის იქნება მიტევებული შენგან. და სწორედ ეს არის დიადი ნეტარება.

10. უეჭველად, რომელთაც უარყვეს, შესძახებენ: უთუოდ, ალლაჰის რისხვა უფრო დიდია ერთურთისადმი წყრომაზე. აჰა, გიხმობენ რწმენისაკენ, მაგრამ თქვენ უარყოფთ.

11. თქვეს: „ღმერთო ჩვენო! შენ ამოგვხადე სული ორჯერ და გაგვაცოცხლე ორჯერ. ამგვარად ჩვენ ვაღიარეთ ჩვენი ჩადენილი ცოდვები. ნეტავ არის გზა გასასვლელისკენ?"

12. სწორედ ესაა საბაბი, როცა მოგიწოდებდნენ მხოლოდ ალლაჰისკენ, თქვენ უარყავით. ხოლო თუ თანაზიარს უდგენდნენ მას, გწამდათ. მსჯავრი მხოლოდ ალლაჰისაა, უზენაესისა, დიადისა".

13. იგია, რომელიც გაჩვენებთ თავის აიათებს და გარდმოავლენს თქვენთვის ზეციდან სარჩოს, მაგრამ შეისმენენ შეგონებას, მხოლოდ ისინი, რომელნიც მიიქცევიან გულით ღვთისკენ.

14. მაშ, შეევედრეთ ალლაჰს წრფელი რწმენით, თუნდაც ეს არ მოსწონდეთ ურწმუნოებს.

15. ამმაღლებელია ხარისხების და მფლობელია ტახტრევნის. იგი ზეგარდმოავლენს სულს თავისი ბრძანებებით თავის მსახურთაგან იმაზე, ინებებს ვისაც, რათა შეაგონოს შეხვედრის დღის თაობაზე.

16. იმ დღეს, როცა ისინი აღმოცენდებიან, არაფერი დაიმალება ალლაჰის წინაშე. მაშ, ვისია დღეს მეუფება? უეჭველად, ალლაჰს ეკუთვნის, ერთადერთს, ძლევამოსილს!

17. დღეს მიეზღვება ყოველივე სულს, რაც მოიხვეჭა და არ იქნება უსამართლობა ამავ დღეს. უეჭველად, ალლაჰი მსწრაფლგანმკითხველია!

18. და შეაგონე ისინი მოახლოებული დღით, როცა შიშით გულნი ყელს მიებჯინება. უსამართლოთათვის არც მოსიყვარულე ნათესავი იქნება და არც შემწე გამგონი.

19. იგი უწყის თვალთა სიმუხთლეს და რასაც გულები მალავენ .

20. და ალლაჰი განსჯის ჭეშმარიტებით. ხოლო რომელნიც მოუხმობენ მის მაგიერ, ვერაფერს განსჯიან. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმსმენი, ყოვლისმხედველია!

21. განა არ უმოგზაურიათ ქვეყანაზე? დროა დაინახონ! როგორი იყო აღსასრული იმათი, რომელნიც მათ უწინ იყვნენ, ისინი მათზე მტკიცენი იყვნენ ძალით და კვალნით მიწაზე, მაგრამ ალლაჰმა დასაჯა ისინი თავიანთი ცოდვებიდან გამომდინარე და არ იქნება მათთვის მფარველი ალლაჰისგან .

22. ეს იმიტომ, რომ მათთან მიდიოდნენ შუამავალნი ცხადი მტკიცებანით, მათ კი უარყვეს. ამიტომაც ალლაჰმა დასაჯა ისინი, რამეთუ იგია ძლევამოსილი, მკაცრსასჯელიანი.

23. და ვფიცავ, ჩვენ წარვგზავნეთ მუსა ჩვენი სასწაულებით და ცხადი მტკიცებანით

24. ფარაონთან, ჰამანთან და ყარუნთან. მათ თქვეს: „(იგი) ცრუ ჯადოქარია!"

25. ხოლო როცა მათ მიუტანა ჭეშმარიტება ჩვენი წიაღიდან, თქვეს: „მოკალით ძენი მათი, რომელთაც ირწმუნეს მასთან ერთად და ცოცხლები დატოვეთ მათი ქალები!" არაფერია მზაკვრობა ურწმუნოთა, გარდა ამაოებისა.

26. ფარაონმა თქვა: თავი მანებეთ მე, რომ მოვკლა მუსა და დაე, მოუხმოს თავის ღმერთს. „უეჭველად, მე მეშინია, რომ შეგიცვლის ის თქვენს რჯულს ან გაავრცელებს დედამიწაზე უკეთურებას".

27. და თქვა მუსამ: „უეჭველად, მე მივეკედლე ჩემს ღმერთს და თქვენს ღმერთს ყოველ მედიდურთაგან, რომელსაც არ სწამს ანგარიშსწორების დღე".

28. და თქვა კაცმა მორწმუნემ ფარაონის სახლეულისგან, რომელიც მალავდა თავის რწმენას: „ნუთუ მოკლავთ კაცს იმის გამო, რომ ამბობს: „ჩემი ღმერთი ალლაჰია? რამეთუ იგი მოვიდა თქვენთან ცხადი სასწაულებით თქვენი ღმერთისგან. და თუ იგი მატყუარაა, თავისი სიცრუე მხოლოდ მას დააზარალებს და თუ მართალია, გეწევათ თქვენ ზოგი ის, რაც აღგეთქვათ. უეჭველად, ალლაჰი არ დაადგენს ჭეშმარიტ გზაზე იმას, ვინც აღვირახსნილი და ცრუა.

29. ჰეი, ხალხო ჩემო! დღეს თქვენ გაქვთ ძალაუფლება და თქვენ ბატონობთ ქვეყანაზე. მაგრამ ვინ შეგვეწევა თუ ალლაჰის სასჯელი დაგვატყდება"?თქვა ფარაონმა: „რაზეც თქვენ მიგითითებ , მხოლოდ ჩემი შეხედულებაა. და თქვენ დაგადგენ ჭეშმარიტ გზას.

30. და თქვა, რომელმაც ირწმუნა: „ჰეი, ხალხო ჩემო! უეჭველად, მე მეშინია თქვენსა ზედა დაჯგუფებათა დღისა,

31. მსგავსი ნუჰის ხალხის მდგომარეობისა, ადიელთა, სემუდეველთა და რომელნიც იყვნენ მათ შემდგომ, რამეთუ არ არს ნება ალლაჰისა მსახურებისადმი უსამართლობა.

32. ხალხო ჩემო! უეჭველად, მე მეშინია თქვენსა ზედა გოდებათა დღისა.

33. ამავ დღისა, როცა გაბრუნდებით ზურგშექცეულნი, რამეთუ არ არს მფარველი ალლაჰისგან. ხოლო ალლაჰი ვისაც ცდომილებაში დატოვებს, უკვე აღარ მოეძებნება მას ჭეშმარიტ გზაზე დამდგენი.

34. და ვფიცავ, მანამდე მოვიდა თქვენთან იუსუფი ცხადი მტკიცებებით, მაგრამ გააგრძელეთ ეჭვში ყოფნა იმის შესახებ, რაც მან მოგიტანა, ვიდრეღა არ აღესრულა. თქვით: „არასოდეს წარმოგზავნის ალლაჰი მის შემდგომ შუამავალს". სწორედ ასე აცდენს ალლაჰი იმას, ვინც აღვირახსნილია, ეჭვიანია.

35. რომელთაც არ ჰბოძებიათ არანაირი მტკიცებულება, დაობენ ალლაჰის აიათების თაობაზე. რისხვა ალლაჰის წინაშე და მათ წინაშე, რომელთაც ირწმუნეს, დიდია. ასრე ასვამს ალლაჰი ბეჭედს ყოველ ამპარტავან მედიდურთა გულებს!

36. და თქვა ფარაონმა: „ჰეი, ჰამან! ააგე ჩემთვის კოშკი.ეგების მივწვდე ალაგთ !

37. ალაგთა ცათა, რათა მივაღწიო მუსას ღვთაებამდე. უეჭველად, მე მას ცრუდ ვთვლი. აი, ასე მოკაზმულ მოეჩვენა ფარაონს თავისი ავი საქმენი და გადაუხვია გზიდან. და არაფერია მზაკვრობა ფარაონისა, გარდა ამაოებისა.

38. და თქვა, რომელმაც ირწმუნა: „ჰეი, ხალხო ჩემო, გამომყევით მე, რათა წაგმართო ჭეშმარიტი გზით!

39. ჰეი, ხალხო ჩემო! უეჭველად, ეს ქვეყანა მხოლოდ დრობითი საბადებელია, რამეთუ საიქიოა მარადიული სამყოფელი.

40. ვინც ჰქმნა სიავე, მხოლოდ მიეგება მსგავსი მისი. ხოლო ვინც ჰქმნა სიკეთე, მამაკაცმა თუ დედაკაცმა და იგი მორწმუნეა, სწორედ ისინი შევლენ სამოთხეში, სადაც უთვალავ სარჩოს მიიღებენ.

41. ჰეი, ხალხო ჩემო! რა საოცარია, მე მოგიხმობ თქვენ გადარჩენისკენ და თქვენ მომიხმობთ ცეცხლისკენ?

42. მომიხმობთ, რათა ვუარყო ალლაჰი და ზიარ ვუქმნა მას ის, რისი ცოდნაც არ მაქვს. და მე მოგიხმობ თქვენ ძლევამოსილისკენ, ყოვლისმიმტევებლისკენ!

43. უეჭველად, რისკენაც მომიხმობთ თქვენ , არ აქვს ხმობა არც ამქვეყნიურ და არც იმქვეყნიურ ცხოვრებაში. და რომ ჩვენი მისაქციელი ალლაჰთანაა. და რომ სწორედ მფლანგველნი არიან ცეცხლის ბინადარნი.

44. დაე, თქვენ გაიხსენებთ ჩემს ნათქვამს. და დავუშთობ ჩემს საქმეს ალლაჰს. უეჭველად, ალლაჰი ხედავს თავის მსახურთ.

45. ეგრეთ დაიცვა იგი ალლაჰმა იმ სიავეთაგან, რაც უმზაკვრეს, რამეთუ გარს შემოერტყა ფარაონის სახლეულს საშინელი სასჯელი.

46. ცეცხლი, სადაც შენივთებულ იქნებიან დილით და საღამოს. ხოლო დღეს, საათის დადგომის (ებრძანებათ): „შეიყვანეთ ფარაონის სახლეული მწარე სასჯელში"!

47. და აჰა, ერთმანეთში დაიწყობენ ცილობას ცეცხლსა შინა, მაშინ სუსტნი ეტყვიან იმათ, რომელნიც იყვნენ მედიდურნი: „უეჭველად, ჩვენ თქვენ მოგყვებოდით. მაშასადამე, თუ შეგიძლიათ ჩვენი დაცვა ნაწილობრივ მაინც ცეცხლის სასჯელისგან"?

48. თქვეს, რომელნიც იყვნენ მედიდურნი: უეჭველად, ჩვენ ყველანი მასში ვართ. უეჭველად, ალლაჰმა უკვე განსაჯა მსახურთა შორის".

49. და უთხრეს, რომელნიც ცეცხლში არიან, მცველებს ჯოჯოხეთისას: „შესთხოვეთ თქვენს ღმერთს, შეგვიმსუბუქოს ჩვენ ტანჯვა, თუნდაც ერთი დღით".

50. ჰკითხეს: „განა არ მოსულან თქვენთან შუამავალნი ცხადი მტკიცებებით?" მიუგეს: „დიახ!" უთხრეს: „მაშ, თავად შესთხოვეთ". მაგრამ ურწმუნოთა ღაღადი ფუჭია.

51. უეჭველად, ჩვენს შუამავალთ და რომელთაც ირწმუნეს ჩვენ შევეწევით ამქვეყნიურ ცხოვრებაშიც და იმ დღესაც, როცა წარსდგებიან მოწმეები.

52. იმ დღეს თავის მართლება არ უშველით უსამართლოებს. რამეთუ იწვნიეს წყევლა და მათთვისაა ავი სამყოფელი.

53. და ვფიცავ, ვუბოძეთ მუსას ჭეშმარიტი გზა და მივეცით მემკვიდრეობად ისრაილის ძეთ წიგნი,

54. ჭეშმარიტ გზად და შეხსენებად ბრძენკაცთათვის, ჭკუასაკითხთათვის.

55. მაშ, მოითმინე. უეჭველად, ალლაჰის აღთქმა ჭეშმარიტია. და ითხოვე მიტევება შენი ცოდვებისთვის და ქებით განადიდე შენი ღმერთი საღამოს და დილას.

56. უეჭველად, რომელთაც არ ჰბოძებიათ არანაირი მტკიცებულება, დაობენ ალლაჰის აიათების თაობაზე. მათ გულებში სხვა არაფერია, გარდა ქედმაღლობისა, რასაც ისინი ვერ მიაღწევენ. მაშ, შენ ალლაჰს მიეკედლე. უეჭველად, იგია ყოვლისმსმენი, ყოვლისმხედველი!

57. უსათუოდ, ცათა და მიწის გაჩენა უდიდესია, ვიდრე ადამიანების გაჩენა, მაგრამ არ უწყის ხალხის უმეტესობამ.

58. და არ არის თანასწორი ბრმა და მხედველი, როგორც ისინი, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი და მქმნელნი სიავისა. და რაოდენ მწირია თქვენი თვალთახედვა!

59. უეჭველად, ის საათი , რომელიც ეჭვს არ ბადებს, უთუოდ დადგება. მაგრამ ხალხის უმეტესობა არ ირწმუნებს.

60. თქვენმა ღმერთმა ბრძანა: მომიხმეთ (შემევედრეთ) და გიპასუხებთ! ისინი, ვისაც თავისი სიამაყით არ სურთ თაყვანი მცენ, შევლენ ჯოჯოხეთში შერცხვენილნი.

61. ალლაჰია, რომელმაც დაადგინა თქვენთვის ღამე, რათა მოისვენოთ მასში და დღე გასანათებლად. უეჭველად, ალლაჰი სიკეთით აღსავსეა ხალხის მიმართ, მაგრამ ხალხის უმეტესობა უმადურია!

62. იგია ალლაჰი, ღმერთი თქვენი, გამჩენი ყველაფრის. არ არსებობს ღვთაება, გარდა მისი. მაშ, როგორღა უარყოფთ?!

63. ამგვარად დაებინდებათ გონება, რომელნიც ალლაჰის აიათებს განზრახ უარყოფენ.

64. ალლაჰია იგი, რომელმაც თქვენთვის დედამიწა საცხოვრებლად გაფინა და ზეცა კამარად. ვინც გამოგსახათ თქვენ, შემდეგ მოგანიჭათ საუკეთესო ფორმა და მოგმადლათ სიკეთენი, სწორედ იგია ალლაჰი, თქვენი ღმერთი. რაოდენ დიადია ალლაჰი, სამყაროთა ღმერთი!

65. იგი უკვდავია! არ არის ღვთაება, გარდა მისა. მაშ, შეევედრეთ ალლაჰს წრფელი რწმენით. ქება-დიდება ალლაჰს, სამყაროთა ღმერთს!

66. უთხარი: „უეჭველად, ამეკრძალა, რომ თაყვანი ვცე, რომელთაც ალლაჰის ნაცვლად მოუხმობთ თქვენ, რამეთუ მებოძა ცხადი მტკიცებანი ჩემი ღმერთისგან და ნაბრძანები მაქვს, რომ ვჰმორჩილო სამყაროთა ღმერთს!

67. იგია, რომელმაც გაგაჩინათ თქვენ მიწისგან, შემდეგ წვეთისგან, შემდეგ სისხლის კოლტებისგან . მერე გამოჰყავხართ ჩვილად, მერე მიაღწევთ ზრდასრულ ასაკამდე და რომ მერე შეიქნათ მოხუცნი. თუმც თქვენ შორის არიან ისეთნიც, ვინც კვდება უფრო ადრე. და რომ მიაღწიოთ განსაზღვრულ ვადას, ეგების მოუხმოთ გონებას.

68. იგია, რომელიც აცოცხლებს და აკვდინებს. როცა რამეს განიზრახავს, საკმარისია უთხრას მას: იქმენ! და უმალ იქმნება.

69. განა არ გინახავს, რომელნიც დაობენ ალლაჰის აიათების თაობაზე? როგორღა უკუიქცევიან .

70. რომელთაც ცრუდ შერაცხეს წიგნი და იგი, რითიც წარმოვგზავნეთ ჩვენი შუამავალნი, სულ მალე შეიტყობენ,

71. როცა ბორკილებით კისერზე და ჯაჭვებით გარეკავენ

72. მდუღარეში, მერე ცეცხლში იქნებიან შენთებული.

73. მერე კი ეტყვიან: „სად არიან ისინი, რომელთაც ზიარად იდგენდით,

74. მაგიერ ალლაჰისა? იტყვიან: „მიიკარგნენ ჩვენგან... არა! ჩვენ ადრეც არავის ვსცემდით თაყვანს . სწორედ ასე აცდენს ალლაჰი ურწმუნოებს.

75. სწორედ ეს იმისთვის, რომ ხარობდით დედამიწაზე ყოველგვარი უფლების გარეშე და იმისთვის, რომ მედიდურობდით.

76. შედით კარიბჭენში ჯოჯოხეთის, მარად დაჰყავით იქ. და რა საშინელი სამყოფელია მედიდურთა!...

77. მაშ, მოითმინე. უეჭველად, ალლაჰის აღთქმა ჭეშმარიტია. ჩვენ გახილვინებთ ნაწილს იმისას, რომელსაც აღვუთქვამთ მათ, ან (მანამდე) მიგიბარებთ. და ბოლოს ჩვენთან იქნებიან მოქცეულნი.

78. და ვფიცავ, წარმოვგზავნეთ შუამავალნი შენამდეც. მათ შორის, ვისზეც გიამბეთ და ვისზეც არაფერი გვითქვამს შენთვის. და არ ყოფილა რომელიმე შუამავალი , რომ მოეტანა აიათი, თუ არა ალლაჰის ნება. როცა მოევლინება ალლაჰის ბრძანება, გადაწყდება ჭეშმარიტებით და მაშინ წააგებენ იქ ამაოს მქმნელნი.

79. ალლაჰია იგი, რომელმაც დაადგინა თქვენთვის საქონელი, რათა ზოგზე ამხედრდეთ და ზოგი მიირთვათ.

80. თქვენთვის მათში მრავალი სარგებელია. და რომ მიაღწიოთ საწადელს, რაც თქვენს გულებშია, მათით და ხომალდებით გადაადგილდებით.

81. და იგი გაჩვენებთ თავის სასწაულებს. მაშ, ალლაჰის რომელ სასწაულს უარყოფთ?

82. განა, არ უმოგზაურიათ ქვეყანაზე? დროა დაინახონ! როგორი იყო აღსასრული იმათი, რომელნიც მათ უწინ იყვნენ , ისინი მათზე მტკიცენი იყვნენ ძალით და კვალნით მიწაზე, თუმცაღა მაგათ არ გამოადგათ, რასაც იხვეჭდნენ.

83. როცა მათთან მივიდნენ შუამავლები ცხადი მტკიცებებით, გათამამდნენ იმით, რისი ცოდნაც ჰქონდათ და გარს შემოერტყა იგი, რასაც აბუჩად იგდებდნენ.

84. შემდეგ როცა იხილეს ჩვენი საშინელი სასჯელი, თქვეს: „ვიწამეთ ალლაჰი და მისი ერთადერთობა და ვუარყავით იგი, რასაც ზიარვუქმნიდით მას!

85. უკვე ვეღარ არგო მათ თავიანთმა რწმენამ, როცა იხილეს ჩვენი საშინელი სასჯელი. კანონი ალლაჰის, აწ გარდასული თავის მსახურთა მიმართ. სწორედ იქ განადგურდნენ ურწმუნოები!

სურა 41

„ფუსსილეთ"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით 1. ჰა. მიმ.

2. ზეგარდმოვლენილია მოწყალისგან, მწყალობლისგან

3. წიგნი, რომლის აიათები განიმარტა ვრცლად არაბულ ენაზე, ყურანად მცოდნე ხალხთათვის,

4. ხარებად და შეგონებად. მაგრამ ზურგი აქცია უმრავლესობამ მათგან, უკვე ვერღა შეისმენენ.

5. და თქვეს: „ჩვენი გულები დახშულია იმისგან, რისკენაც მოგვიწოდებ, რამეთუ ჩვენს ყურებში სიყრუეა და ჩვენსა და შენს შორის ფარდაა. მაშ, ჰქმენ (რაც გენებოს) და ჩვენც ვიქმთ (რაც გვსურს).

6. უთხარი: „მე მხოლოდ ადამიანი ვარ თქვენსავით. ზეშთამეგონა, რომ ღმერთი თქვენი ერთადერთი ღმერთია. მაშ, წარსდექით მის წინაშე ჭეშმარიტი რწმენით და მიტევება შესთხოვეთ მას. და ვაი, წარმართთა მდგომარეობას!

7. რომელნიც არ გასცემენ ზექათს , დიახ, ისინი საიქიოს უარმყოფელნიც არიან.

8. უეჭველად, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, მათთვისაა საზღაური გამოულევი.

9. უთხარი: განა თქვენ ნამდვილად უარყოფთ მას, რომელმაც გააჩინა დედამიწა ორ დღეში და უდგენთ მას თანასწორთ? სწორედ იგია სამყაროთა ღმერთი!

10. იქ დაადგინა მყარი მთები, მოჰმადლა ბარაქა და მასზე ოთხ დღეში გაანაწილა საზადებელი საყოფისად სარჩოს მაძიებელთათვის.

11. შემდგომ მესვეურობა ზეცისკენ აღაპყრო, რომელიც იყო კვამლი. მერე უთხრა მას და მიწას: „მოდით ნებით ან უნებლიეთ". მიუგეს: „მოვედით კეთილი ნებით".

12. ამგვარად, მან გამოსახა ისინი შვიდ ცად ორ დღეში და შთააგონა ყოველ ზეცას თავისი მოვალეობა. და შევამკეთ უახლოესი ზეცა მანათობლებით და დაცვად. სწორედ ესაა განწესება ძლევამოსილისა, ყოვლისმცოდნისა.

13. და თუ კვლავ ზურგს იქცევენ, მაშინ უთხარი: „მე გაგაფრთხილეთ მეხით, მსგავსი ადისა და სემუდის ხალხის მეხისა".

14. აკი, მივიდნენ მათთან შუამავალნი წინიდან და უკნიდან: „რომ არ სცეთ თაყვანი არავის, გარდა ალლაჰისა“. თქვეს: „რომ ენება ჩვენ ღმერთს, უთუოდ, ანგელოზებს ზეგარდმოავლენდა. ამიტომაც, უეჭველად, რითიც თქვენ წარმოიგზავნეთ, მისი უარმყოფელნი ვართ“.

15. მაგრამ ადის ხალხი შემდგომ უმართებულად გამედიდურდა დედამიწაზე და თქვა: „ვინ არის ჩვენზე უფრო ძალ-ღონიერი?“ განა ვერ დაინახეს, რომ ალლაჰი, რომელმაც გააჩინა ისინი, აღემატება მათ ძალით? და ისინი ჩვენს აიათებს განზრახ უარყოფდნენ.

16. მაშინ ჩვენ მოვავლინეთ მათზე სუსხიანი ქარიშხალი ავბედით დღეებში, რათა გვეგემებია დამამცირებელი სასჯელი ამქვეყნიურ ცხოვრებაში. ხოლო სასჯელი საიქიოში უფრო დამამცირებელია და ისინი არ იქნებიან შეწევნილნი.

17. ხოლო რაც შეეხება სემუდეველებს, ისინი დავადგინეთ ჭეშმარიტ გზაზე, ამისდა მიუხედავად, მათ ირჩიეს სიბრმავე ჭეშმარიტების წინაშე, ამიტომაც შეიპყრო ისინი დამამცირებელი სასჯელის მეხმა იმისთვის, რასაც იხვეჭდნენ.

18. ხოლო გადავარჩინეთ ისინი, რომელთაც ირწმუნეს და ღვთისმოშიშობდნენ.

19. იმ დღეს შეიკრიბებიან ალლაჰის მტრები ცეცხლის წინ. ამრიგად, ისინი გამოემწყვდევიან .

20. ბოლოს, როცა მიაღწევენ მასთან, დაამოწმებენ მათ წინააღმდეგ სასმენელნი მათი და თვალნი მათი და კანნი მათი იმას, რასაც ისინი სჩადიოდნენ.

21. და ეტყვიან თავიანთ კანთ: „რატომ დაამოწმეთ ჩვენს წინააღმდეგ?“ მიუგებენ: „ჩვენ აგვალაპარაკა ალლაჰმა, რომელმაც ყველაფერი აამეტყველა, რამეთუ მან გაგაჩინათ თავდაპირველად და მასთან იქნებით მიბრუნებულნი.

22. და თქვენ არ გქონდათ რიდი იმისა, რომ არ ემოწმებინა თქვენს წინააღმდეგ თქვენს სასმენელთ, თვალთ და კანთ. თუმცაღა თქვენ გეგონათ, რომ ალლაჰი არ უწყის ბევრ იმას, რასაც სჩადიხართ.

23. სწორედ ამგვარმა ვარაუდმა თქვენი ღმერთის შესახებ წაგიყვანათ დაღუპვისკენ. ამიტომაც აღმოჩნდით წაგებულთა შორის.

24. ახლა უკვე რომც მოითმინონ, მაინც ცეცხლია მათი თავშესაფარი, და თუ დანდობას ითხოვენ, არ იქნებიან დანდობილთა შორის.

25. და მივუჩინეთ მათ ახლო მეგობრები. ამრიგად შეალამაზეს მათთვის აწმყო, მომავალი და გაცხადდა სიტყვა მათზე და ყველა თემზე, რომელნიც განადგურდნენ მათ უწინ, ჯინთაგან და ადამიანთაგან. უეჭველად, ისინი აღმოჩდნენ წაგებულნი.

26. და თქვეს, რომელთაც უარყვეს: „არ მოისმინოთ იგი ყურანი და ატეხეთ მასზე ღრიანცელი, ეგების თქვენ გაიმარჯვოთ“.

27. ამის შემდეგ, რომელთაც უარყვეს, ვაგემებთ მკაცრ სასჯელს და უთუოდ, მივუზღავთ ყველაზე ცუდს იმისგან, რასაც სჩადიოდნენ.

28. სწორედ ესაა საზღაური ალლაჰის მტერთა, ცეცხლია მათთვის იქ მარადიულ სამყოფლად. საზღაურად იმისთვის, რომ უარყოფდნენ ჩვენს აიათებს.

29. და იტყვიან, რომელთაც უარყვეს: „ღმერთო ჩვენო! გვაჩვენე ისინი, რომელთაც აგვაცდინეს ჩვენ, ჯინთაგან და ადამიანთაგან. მოვიქცევთ მათ ფეხთქვეშ, რათა იყვნენ მდაბიონი.

30. უეჭველად, რომელთაც თქვეს: „ღმერთი ჩვენი ალლაჰია" მერე კი იყვნენ მტკიცენი , ზეგარდმოვლენ მათზე ანგელოზები: „ნუ გეშინიათ და ნუ დამწუხრდებით, და იხარეთ სამოთხით, რომელიც იყო აღთქმული.

31. ჩვენ თქვენი მფარველები ვართ ამქვეყნიურ ცხოვრებაში და იმქვეყნიურშიც. და თქვენთვისაა იქ, რასაც სულნი თქვენი ინატრებენ! და თქვენთვისაა იქ, რასაც მოითხოვთ,

32. ჯილდოდ შენმდობისგან, მწყალობლისგან!

33. ვინც ალლაჰისკენ მოუხმო, ჰქმნა სიკეთე და თქვა: უეჭველად, მე მუსლიმთაგანი ვარ, განა არის მასზე უკეთესი ვინმე სიტყვით?

34. არ არის თანასწორი სიკეთე და სიავე. დახვდი(სიავეს) იმით, რომელიც საუკეთესოა. მაშინ იგი მტრობა, რაც შენსა და მას შორის იყო, გექცევა გულითად მეგობრად.

35. მას ვერ მიაღწევს, გარდა მათი, რომელთაც მოითმინეს, და მას ვერ მიაღწევს, გარდა უდიდესი წილის მფლობელი.

36. მაგრამ შენ, უთუოდ, გეწევა ცდუნება ეშმაკისგან. მაშ, ალლაჰს მიეკედლე! უეჭველად, იგია ყოვლისმსმენი, ყოვლისმცოდნე.

37.`მისი ნიშნებია ღამე და დღე, მზე და მთვარე. ნუ დაუჩოქებთ თაყვანსაცემად მზესა და მთვარეს, არამედ დაუჩოქეთ ღმერთს, რომელმაც შექმნა ისინი, თუ ხართ მისი თაყვანისმცემელნი.

38. და თუ ესენი ჯერ კიდევ ამპრტავნობენ, ისინი , რომელნიც შენი ღმერთის წინაშე არიან, ქებას აღავლენენ მისთვის დღისით და ღამით, და მათ არ ბეზრდებათ.

39. და მისი სასწაულებიდანაა, რომ შენ მიწას ნამდვილად გამომხმარს ხედავ, ხოლო როცა ჩვენ მოვავლენთ მასზე წყალს, ის მოძრაობას იწყებს და ფუვდება. უეჭველად, რომელმაც გააცოცხლა იგი, უთუოდ, გამცოცხლებელია მკვდართა. უეჭველად, იგი ყოვლისშემძლეა.

40. უეჭველად, რომელნიც გმობენ ჩვენს აიათებს, ვერ დაიმალებიან ჩვენს წინაშე. განა ვინც მოხვედრილ იქნება ცეცხლში უკეთესია, თუ ვინც აღდგომის დღეს მოვა დაცული?! ჰქმენით, რაც გნებოთ! უეჭველად, იგი ხედავს რასაც სჩადიხართ.

41. უეჭველად, რომელთაც უარყვეს შეხსენება, როცა მოევლინა მათ . უეჭველად, იგი წიგნია ძლევამოსილი.

42. სიცრუე ვერ გაეკარება მას ვერც წინიდან და ვერც უკნიდან. ზეგარდმოვლენილია ბრძენისგან, ყოვლადქებულისგან.

43. შენზე ნათქვამი არაფერია, თუ არა რაც შუამავალთ ეუბნებოდნენ შენს უწინ. უეჭველად, შენი ღმერთი მიმტევებელია, სასტიკსასჯელიანია.

44. და რომ დაგვედგინა იგი ყურანი უცხო ენაზე, უთუოდ, იტყოდნენ: „ნეტავ, განმარტებული ყოფილიყო მისი აიათები. განა უცხო ენა და არაბი? უთხარი: იგი იმათთვის, რომელთაც ირწმუნეს, ჭეშმარიტი გზაა და განკურნებაა. ხოლო რომელთაც არ ირწმუნეს, მათ ყურებში სიყრუეა და ბრმანი არიან მის მიმართ. აი, ეგენი, ვისაც უხმობენ შორეთიდან“.

45. და ვფიცავ! ჩვენ ვუბოძეთ მუსას წიგნი , მერე უთანხმოება მოუვიდათ მასში . და რომ არ ყოფილიყო შენი ღმერთის სიტყვა , უთუოდ, გადაწყდებოდა მათ შორის არსებული , და უეჭველად, ეგენი მის მიმართ ორჭოფობენ.

46. ვინც ჰქმნა სიკეთე, თავის სასიკეთოდაა. ხოლო ვინც ჰქმნა ავი, იგი თავის საზიანოდაა. და როდია შენი ღმერთი, უსამართლო მსახურთა მიმართ?!

47. მასთან მიიქცევა საათის ცოდნა. და არც ერთი ნაყოფი არ აღმოცენდება თავისი ღივიდან და არ დაფეხმძიმდება არც ერთი მდედრი და ვერ შობს მისი ცოდნის გარეშე. და იმ დღეს, როცა მოუხმობს მათ: „სად არიან ჩემი მოზიარენი?“ მიუგებენ: „მოგახსენებთ, რომ არც ერთი ჩვენგანი არ არის მოწმე “.

48. და გაეცალნენ მათგან, რასაც მოუხმობდნენ უწინ და დარწმუნდნენ, რომ არ არის მათთვის გადარჩენა.

49. და არ ბეზრდება ადამიანს სიკეთის თხოვნა, მაგრამ თუ შეეხება მას სიავე, სასოწარკვეთა მოიცავს და იმედს კარგავს.

50. და თუ ვაგემეთ მას წყალობა ჩვენგან, შემდგომად იმ სიავის დატეხისა, აუცილებლად იტყვის: „ეს ჩემია და მე არა მგონია, რომ დადგეს საათი . და თუ ნამდვილად მობრუნებული ვიქნები ჩემს ღმერთთან, უეჭველად, ჩემთვის მის წინაშე, იქნება საუკეთესო “. დაე, უთუოდ, ვამცნობთ რომელთაც უარყვეს, იმას, რაც ჩაიდინეს და უთუოდ, ვაგემებთ მათ სასტიკ სასჯელს.

51. და როცა ადამიანს წყალობას ვუბოძებთ, პირს იბრუნებს და გაიძურწება . და თუ სიავე მიეწევა, იწყებს გაუთავებელ ვედრებას.

52. უთხარი: „რას იტყვით, თუკი ეს (ყურანი)არის ალლაჰის წიაღიდან, მერე თქვენ უარყეთ იგი? ვინ შეიძლება იყოს იმაზე მეტ გზააბნევაში, ვინც ღრმა განხეთქილებაშია?!

53. სულ მალე ვუჩვენებთ მათ ჩვენს სასწაულებს ცის კაბადონზე და მათ სულებში, რათა განცხადდეს მათთვის, რომ იგი ჭეშმარიტებაა. განა არ კმარა, რომ იგი უწყის ყველაფერს?!

54. მაგრამ ფრთხილად! უეჭველად, ისინი ეჭვში არიან თავიანთ ღმერთთან შეხვედრის თაობაზე. კარგათ შეიმეცნეთ, უეჭველად, იგი ყველაფრის გარემომცველია.

სურა 42

„შურა“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. ჰა. მიმ.

2. ღაინ. სინ. ყაფ.

3. სწორედ, ასე ზეშთაგაგონებს შენ და რომელნიც იყვნენ შენ უწინ. ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია.

4. მას ეკუთვნის ყოველივე, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. და იგი უზენაესია, დიდებულია.

5. ლამისაა ცანი გაიპონ ზევიდან. და ანგელოზები ადიდებენ ქებით თავიანთ ღმერთს და შენდობას შესთხოვენ იმისათვის, ვინც ქვეყანაზეა. უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია.

6. და რომელთაც დაიდგინეს მის გარდა მეგობრები, ალლაჰი მეთვალყურეა მათი, შენ კი სულაც არა ხარ თავდები მათი.

7. სწორედ, ასე ზეშთაგაგონეთ შენ ყურანი არაბულ ენაზე, რათა შეაგონო უმმულ ყურა და ვინცაა მის შემოგარენში და შეაგონო შეკრების დღის შესახებ, რომლის თაობაზე ეჭვი არ არსებობს. ერთი ჯგუფი სამოთხეში და ერთი ჯგუფი კი აალებულ ცეცხლში.

8. და რომ ყოფილიყო ნება ალლაჰისა, უთუოდ, დაადგენდა მათ ერთ თემად, მაგრამ შეიყვანს თავის წყალობაში, ინებებს ვისაც. ხოლო უსამართლოებს არ ეღირსებათ მოყვასი და შემწე.

9. ნუთუ აიყვანეს მის გარდა მფარველები? თუმცაღა ალლაჰი, სწორედ იგია ჭეშმარიტი მფარველი, რამეთუ იგი აცოცხლებს მკვდრებს და იგი ყოვლისშემძლეა.

10. და რაშიც არ უნდა მოგივიდეთ უთანხმოება, მისი მსჯავრი ალლაჰს ეკუთვნის. „სწორედ ესაა ალლაჰი, ჩემი ღმერთი! მხოლოდ მას ვსასოებ და მისკენ მივიქცევი!“

11. იგი გამჩენია ცათა და ქვეყნის! დაადგინა თქვენთვის მეუღლენი თქვენი სულიდანვე, და ასევე საქონელი წყვილებად. გამრავლებთ თქვენ იქ. არაფერია მსგავსი მისი, რამეთუ იგია ყოვლისმსმენი, ყოვლისმხედველი!

12. მას ეკუთვნის გასაღებნი ცათა და მიწის, შეუმცირებს და უხვად უბოძებს სარჩოს, ინებებს ვისაც. უეჭველად, იგი უწყის ყველაფერს.

13. დააკანონა თქვენთვის სარწმუნოებაში, რაც უბრძანა ნუჰს და რომელიც ზეშთაგაგონეთ შენ, რაც ვუბრძანეთ იბრაჰიმს, მუსას და ღისას: „რომ დაიცავით სარწმუნოება და არ დაიყოთ მასთან მიმართებაში“. მძიმეა კერპთაყვანისმცემლებისთვის იგი, რისკენაც შენ მოუწოდებ. ალლაჰი გამოარჩევს იმისკენ , ინებებს ვისაც და ჭეშმარიტებას აზიარებს, ვინც მიიქცევა მისკენ.

14. და არ დაყოფილან იმის შემდგომ, რაც ებოძათ ცოდნა, გარდა მათ შორის აღვირახსნილთა. და რომ არ გადმომხდარიყო სიტყვა შენი ღმერთისგან , უთუოდ, დადგენილ ვადამდე გადაწყდებოდა მათ შორის არსებული . და უეჭველად, რომელთაც მემკვიდრეობად მიეცათ წიგნი მათ მერე, ეგენი მის მიმართ ორჭოფობენ.

15. სწორედ ამიტომ მოუწოდე და მტკიცედ დადექი, როგორც გებრძანა და არ აჰყვე მათ წადილს და თქვი: „ვირწმუნე იგი, რაც ალლაჰმა გარდმოავლინა წიგნთაგან და მებრძანა, რომ სამართლიანად განვსაჯო თქვენს შორის. ალლაჰი ჩვენი ღმერთიცაა და თქვენი ღმერთიც. ჩვენთვისაა ჩვენი საქმენი და თქვენთვისაა თქვენი საქმენი. არ არს

დავა ჩვენსა და თქვენს შორის. ალლაჰი შეკრებს ყოველ ჩვენთაგანს და მასთანაა მისაქციელი."

16. და რომელნიც დაობენ ალლაჰის თაობაზე, მას მერე, რაც შეისმინეს იგი, მათი მოსაზრება ამაოა თავიანთი ღმერთის წინაშე, რამეთუ მათზეა რისხვა და მათთვისაა სასჯელი სასტიკი.

17. ალლაჰია იგი, რომელმაც ზეგარდმოავლინა წიგნი ჭეშმარიტებით და სასწორი . შენ რა იცი, იქნებ საათი ახლოა?!

18. დაჩქარება სურთ მისი, რომელთაც არ სწამთ იგი. ხოლო რომელთაც ირწმუნეს, მოკრძალებულნი არიან მისადმი და უწყიან, რომ იგი ჭეშმარიტებაა. უეჭველად, რომელნიც ეჭვობენ საათის თაობაზე, ნამდვილად ღრმა ცდომილებაში არიან.

19. ალლაჰი სიკეთის მზრუნველია თვისი მსახურისადმი და მიაგებს სარჩოს, ინებებს ვისაც, რამეთუ იგი ყოვლისშემძლეა, ძლევამოსილია.

20. და ვისი სურვილიცაა მონაგარი საიქიოს, ვუმრავლებთ მას თავის საწადელს. ხოლო ვისი სურვილიცაა მონაგარი სააქაოს, ვუბოძებთ მას იქიდან, რამეთუ არ ექნება წილი საიქიოში.

21. ან იქნებ ჰყავთ მათ თანაზიარნი, რომლებმაც დაუკანონეს(შარიათი) მათ სარწმუნოებაში ის, რისი უფლებაც ალლაჰს არ მიუცია? და რომ არა სიტყვა გადავადებისა, უთუოდ, გადაწყდებოდა მათ შორის არსებული . და უეჭველად, უსამართლოთათვისაა მწარე სასჯელი.

22. და დაინახავ უსამართლოებს, შეშინებულთ იმის გამო, რაც მოიხვეჭეს, რამეთუ იგი თავს დაატყდებათ. ხოლო რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, (იხილავ) სამოთხის ბაღებში. მათთვისაა, რასაც ისურვებენ თავიანთი ღმერთის წინაშე. სწორედ ესაა დიდი წყალობა!

23. სწორედ ეს არის, რასაც ახარებს ალლაჰი თავის მსახურთ, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი. უთხარი: მე არ ვითხოვ თქვენგან საზღაურს, თუ არა ახლობლებისადმი სიყვარულისა. და ვინც მოიხვეჭს სიკეთეს, ვუმრავლებთ იმას. უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მადლობის შემსმენია.

24. ნუთუ ამბობენ, სიცრუე შეთხზა ალლაჰზეო? ამასთან ერთად, რომ იყოს ნება ალლაჰისა, შენს გულს დაახშობს, რამეთუ მოგვის ალლაჰი ამაოებას და თავისი სიტყვებით განამტკიცებს ჭეშმარიტებას. უეჭველად, იგი უწყის გულისნადებს!

25. და იგია, რომელიც შეიწყნარებს მონანიებას თავის მსახურთაგან, მიუტევებს სიავეებს და უწყის, რასაც სჩადიხართ.

26. და იგი შეისმენს იმათსას, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი. და გაუმრავლებს მათ თავის მადლს. და ურწმუნოთათვისაა სასტიკი სასჯელი.

27. და რომ გაუზარდოს ალლაჰმა სარჩო თავის მსახურთ, უთუოდ, გადავიდოდნენ ზღვარს. მაგრამ იგი თანაზომიერად ზეგარდმოავლენს, ინებებს რასაც. უეჭველად, იგი თავის მსახურთაგან ყველაფერს უწყის და ხედავს.

28. და იგია, რომელიც ზეგარდმოავლენს წვიმას მას მერე, რაც სასოწარკვეთას მიეცნენ და განავრცობს თავის წყალობას, რამეთუ იგია ჭეშმარიტი მფარველი, ყოვლად ქების ღირსი.

29. და მის სასწაულებს განეკუთვნება გაჩენა ცათა და მიწის, ასევე ცოცხალი არსებების, რომლებიც განასახლა მასზე. და მას ძალუძს მათი შეკრება, როცა ინებებს.

30. და რაც სიავეთაგან გეწიათ იმისთვისაა, რაც მოიხვეჭა თქვენმა ხელებმა და მოგიტევებთ მრავალთა.

31. და თქვენ ვერ სძლევთ მას ქვეყნად და არ არს თქვენთვის არც მოყვასი და არცა შემწე, გარდა ალლაჰისა.

32. და მის სასწაულებს განეკუთვნება ხომალდები ზღვაში, უშველებელი მთების დარნი.

33. თუ ინებებს, დააწყნარებს ქარს და მაშინ ისინი დარჩებიან უძრავად მის ზედაპირზე. უეჭველად, ამაშია სასწაულები ყოველ მომთმენელთა და მადლიერთათვის!

34. ან დაღუპავს მათ იმის გამო, რაც მოიხვეჭეს და მიუტევებს მრავალთ.

35. და იცოდნენ, რომელნიც დაობენ ჩვენი აიათების შესახებ, არ არს მათთვის გადარჩენა.

36. სწორედ, რომ ყოველივე, რაც გებოძათ, ამქვეყნიური წარმავალი საზადებელია. ხოლო ის, რაც ალლაჰის წიაღშია, უკეთესია და მარადიული მათთვის, რომელთაც ირწმუნეს და თავიანთ ღმერთს სასოებენ.

37. და რომელნიც გაურბიან მძიმე ცოდვებს და სიბილწეს, როცა განრისხდებიან, პატიობენ.

38. და რომელთაც შეისმინეს თავიანთი ღმერთის, ჭეშმარიტად აღავლინეს ლოცვა და საქმე მათი ბჭობაა ერთმანეთ შორის და რაც ვუწყალობეთ, გაიღებენ იქიდან.

39. და ისინი, როცა ეწევათ უსამართლო მძლავრობა, ერთმანეთს შეეწევიან.

40. სიავის საზღაური მისი ტოლფასი სიავეა. მაგრამ ვინც მიუტევებს და მშვიდობას დაამყარებს, მაშინ გასამრჯელო მისი ალლაჰთანაა. უეჭველად, მას არ უყვარს უსამართლონი.

41. უსათუოა, რომ უსამართლობის შემდეგ ვინც ღირსება და უფლება დაიცვა, აი მათზე არ არის არანაირი პასუხისმგებლობა.

42. მაგრამ პასუხისმგებლობა იმათზეა, რომელნიც უსამართლოდ ექცევიან ხალხს და უსამართლოდ აღვირახსნილობენ დედამიწაზე. სწორედ მათთვისაა მწარე სასჯელი!

43. და უთუოდ, ვინც მოითმენს და აპატიებს, სწორედ ეს ფასდაუდებელ საქმეთაგანია.

44. და ალლაჰი ვისაც ცდომილებაში დატოვებს, უკვე აღარ მოეძებნება ამის შემდგომ შემწე. და როცა იხილავენ სასჯელს, დაინახავ უსამართლოებს, რომლებიც იტყვიან: „განა არ არის დასაბრუნებლად გზა?“

45. და დაინახავ მათ, როცა მასთან წარდგენილ იქნებიან, დამცირებისგან შეშინებულნი ქვეშ-ქვეშ იყურებიან. და თქვეს, რომელთაც ირწმუნეს: „უეჭველად, წაგებულნი არიან ისინი, რომელთაც წააგეს საკუთარი თავი და ოჯახი აღდგომის

დღეს". იცოდეთ, რომ უეჭველად, უსამართლონი აღმოჩნდებიან დაუსრულებელ ტანჯვაში.

46. და არ იქნება მათთვის მოყვასი, რომელიც შეეწევა მათ, გარდა ალლაჰისა. და ვისაც გზა აუბნია ალლაჰმა, არ მოეძებნება მას გზა.

47. შეისმინეთ თქვენი ღმერთის, ვიდრე დადგებოდეს დღე, რომლის ალლაჰისგან უკან გაბრუნება არავის შეუძლია. იმ დღეს არ იქნება თქვენთვის თავშესაფარი და არ იქნება თქვენთვის უარყოფა .

48. და თუ კიდევ ზურგს იქცევენ, ჩვენ ხომ არ წარგვიგზავნიხარ მათდა გუშაგად, რამეთუ შენზე ვალად მხოლოდ უწყების გადაცემაა. და უეჭველად, ჩვენ როცა ვაგემებთ კაცს ჩვენგან წყალობას, ხარობს მისით და თუ ვაწევთ მას სიავეს იმის გამო, რაც წაიმძღვარეს მათმა ხელებმა, მაშინ, უეჭველად, ადამიანი სავსებით უმადური ხდება.

49. ალლაჰისაა მეუფება ცათა და ქვეყნის. აჩენს, ინებებს რასაც; სჩუქნის ასულებს, ინებებს ვისაც და სჩუქნის ძეებს, ინებებს ვისაც;

50. ან ადგენს მათ წყვილებად, მამრებად და მდედრებად. ხოლო ადგენს უნაყოფოდ, ინებებს ვისაც. უეჭველად, იგი ყოვლისმცოდნეა, ყოვლისშემძლეა!

51. და არ ყოფილა ადამიანისთვის, რომ დალაპარაკებოდა მას ალლაჰი, თუ არა ზეშთაგონებად ან საფარველის მიღმა, ან წარმოგზავნის შუამავალს , და მაშინ ზეშთააგონებს მისი ნებით. უეჭველად, იგი უზენაესია, ბრძენია.

52. და სწორედ ამგვარად ზეშთაგაგონეთ შენ სული ჩვენი ბრძანებისგან. არ იცოდი შენ რა არის წიგნი და არც რწმენა. მაგრამ ჩვენ დავადგინეთ იგი ნათელად. დავადგენთ მისით ჭეშმარიტ გზას, ვინებებთ ვისაც, რამეთუ, უეჭველად, შენ უწინამძღვრებ ჭეშმარიტი გზისკენ.

53. იგია გზა ალლაჰისა, რომელსაც ეკუთვნის მეუფება ცათა და ქვეყნის. განა ალლაჰს არ უბრუნდებიან საქმენი?!

## სურა 43

„ზუჰრუფ"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. ჰა. მიმ.

2. ვფიცავ,ცხადწიგნს!

3. უეჭველად, ჩვენ დავადგინეთ იგი არაბულ ყურანად , ეგების მოუხმოთ გონებას!

4. და უეჭველად, იგი დედა წიგნშია ჩვენთან. უთუოდ, უზრწყინვალესია, სიბრძნის განმცხადებელია.

5. განაშევწყვეტთ და შევაკავებთ შეხსენებას თქვენთვის იმის გამო, რომ თქვენ გარდაიქეცით ზღვარგადასულ ხალხად?

6. და რამდენიწარმოვგზავნეთ შუამავალთაგან აწგარდასულებში!

7. და არ მოსულა მათთან არც ერთი შუამავალი, რომ არ დაეცინათ მისთვის.

8. მაშინ დავღუპეთისინიც, რომელნიც მათზე უფრო ძლიერნი იყვნენ, რამეთუ განვლო აწგარდასულთა მაგალითმა.

9. და თუ ჰკითხავ მათ: „ვინ გააჩინა ცანი და მიწა? უთუოდ, გიპასუხებენ: გააჩინა ისინიძლევამოსილმა,ბრძენმა".

10. რომელმაც დაადგინა თქვენთვის დედამიწა სარეცელად და დაადგინა მასზე თქვენთვის გზები, ეგების ჭეშმარიტი გზა გაგეგნოთ თქვენ.

11. და რომელმაც გარდმოავლინა ზეციდან წყალი ზომიერად. ამგვარად, მისით გავაცოცხლეთ მკვდარი მიწა. სწორედ ასე აღმოცენდებით !

12. რომელმაც გააჩინა ყველაფერი წყვილად და დაადგინა თქვენთვის ხომალდთაგან და საქონელთაგან,რაზეც სხდებით,

13. რათა მოთავსდეთ მათ ზურგზე. მერე გაიხსენოთ წყალობა თქვენი ღმერთის, როცა მოთავსდებით მასზე და თქვათ: „დიდებამას, რომელმაც ჩვენს განკარგულებაში მოგვცა ეს, რამეთუ ჩვენვერ შევძლებდით მასთან მიახლოვებას.

14. და უეჭველად, ჩვენს ღმერთთან მივიქცევით!

15. და დაადგინეს მის ნაწილად მისივე მსახურთაგან. უეჭველად, ადამიანი აშკარა უმადურია!

16. ნუთუმან გაჩენილთაგან ასულები დაიდგინა და თქვენ ძეებით დაგასაჩუქრათ?

17. და როცაახარებენ რომელიმემათგანსიმას,რასაცისინიმოწყალესმიაწერენ,დაეფარება სახე შავად, სიბრაზის გამო.

18. ნუთუ ვინც იზრდება სინაზეში და რომელიც არ გამოირჩევა პაექრობაში?

19. და დაადგინეს ანგელოზები, რომელნიც მსახურნი არიან მოწყალისა,მდედრებად. განამოწმენი იყვნენ გაჩენისა? ჩაწერილ იქნება მათი მოწმეობა და დაიკითხებიან.

20. და თქვეს: „რომ ენება მოწყალეს, არ ვეთაყვანებოდით იმათ." მათ არავითარი ცოდნა არ აქვთ ამის თაობაზე.ისინი მხოლოდ სიცრუეს თხზავენ.

21. ნუთუ ვუბოძეთ მათ მასზე წინ წიგნი, რაზეც ისინი არიან ჩაჭიდებულნი?

22. არამცდაარამც! მათთქვეს: „უეჭველად, ჩვენ ვჰპოვეთ ჩვენი მამები ამ სჯულზე და ჭეშმარიტად მათ კვალზე ვადგავართ."

23. და ამგვარად, არ წარმოგვიგზავნიაა არც ერთ ქალაქში შენამდე რომელიმე შემგონებელი, რომ იქ არ ეთქვათ ფუფუნებაში განებივრებულთ: „უეჭველად, ჩვენ ვჰპოვეთ ჩვენი მამებიამ სჯულზე და უეჭველად, მათ კვალზე მივდივართ."

24. თქვა :„რომ მოვსულიყავი თქვენთან უფრო ჭეშმარიტითიმაზე, რაზეც ჰპოვეთ თქვენი მამები?მიუგეს:„უეჭველად, რითიც წარმოიგზავნეთ, უარვყოფთ მას!"

25. ამიტომაც დავსაჯეთ ისინი. მაშ, შეხედე,როგორი იყო აღსასრული ცრუდ შემრაცხველთა!

26. და აკი, უთხრა იბრაჰიმმა თავის მამას და თავის ხალხს: „უეჭველად, მე შორს ვარ იმისგან, რასაც ეთაყვანებით,

27. გარდა, რომელმაც გამაჩინა. უეჭველად, იგი დამადგენს ჭეშმარიტ გზას!

28. და დაადგინა იგი სიტყვად მარადიულად მის შემდგომში , ეგებ́ის უკუმოიქცნენ!

29. არა, ვასარგებლე სიკეთით ეგენი და მათი მამები, ვიდრე მოევლინებოდა მათ ჭეშმარიტება და შუამავალი ცხადმყოფი.

30. და როცა მოევლინათ მათ ჭეშმარიტება,თქვეს: „ეს ჯადოქრობაა და უეჭველად, ჩვენ უარვყოფთ მას."

31. დათქვეს: „რა მოხდებოდა, რომ ზეგარდმოვლენოდაეს ყურანი რომელიმე დიდებულ კაცზე ამ ორი ქალაქიდან?"

32. განა ისინი ანაწილებენ წყალობას შენი ღმერთისას?ჩვენ გავუნაწილეთ მათ საარსებო მათი ამქვეყნიურ ცხოვრებაში და უპირატესვყავით ერთიმეორეზე ხარისხებად,რათა ერთ ნაწილს მბრძანებლობაში მოექცია მეორე ნაწილი. თუმცაღა წყალობა შენი ღმერთისა უკეთესია იმაზე,რასაც ისინი აგროვებენ .

33. და რომარყოფილიყო საშიშროება ხალხის ერთ თემად მოქცევისა, უთუოდ, დავუდგენდით იმათ, ვინც უარყო მოწყალე, სახლთა სახურავებს ვერცხლისგან და კიბეთ, რომელზეც ავიდოდნენ.

34. აგრეთვემათ სახლებს, კარებს და სავარძლებს, რაზეც წამოწვებოდნენ;

35. ასევე ოქროს. ოღონდ ეს ყველაფერი ამქვეყნიური, დროებითი საბადებელია,ხოლო საიქიო შენს ღმერთთანაა ღვთისმოშიშთათვის.

36. და ვინც თავს აარიდებს მოწყალის ხსენებას,მივუჩენთ მას ეშმაკს. ამგვარად, იგი მისი უახლოესი მეგობარი იქნება.

37. უეჭველად, ისინიააცდენენ მათ გზიდან, თუმცაღა მათ ეგონებათ, რომ ჭეშმარიტ გზას ადგანან,

38. ხოლო, როცა მოვა ჩვენთან,ეტყვის: „ნეტავ, ჩემსა და შენს შორის გადაიჭიმოს მანძილი ორი აღმოსავლეთის ტოლი ! რაოდენცუდიამხანაგიხარ!"

39. და დღეს აღარაფერი აღარ გარგებთ, რამეთუ უსამართლობა ჰქმენით. უეჭველად, თქვენ ზიარ ხართ სასჯელში.

40. ნუთუ შენ შეასმენ ყრუსან ბრმას დაადგენ ჭეშმარიტ გზაზე, ვინც აშკარა ცდომილებაშია?

41. მაგრამ შენ, უთუოდ, წაგიყვანთ. სწორედ მაშინ, უსათუოდ, ჩვენ მათზე შურისმგებელნი ვართ.

42. ან უთუოდ, გაჩვენებთ შენ, რაც აღვუთქვით მათ, რამეთუ ჩვენ ესეც გვძალუძს.

43. მაშ, ჩაეჭიდე იმას, რომელიც ზეშთაგეგონა შენ. უეჭველად,შენჭეშმარიტ გზას ადგახარ!

44. უეჭველად, იგი შეხსენებაა შენთვის და შენი ხალხისთვის. და თქვენ ამისშემდგომმოგეკითხებათ.

45. და ჰკითხე, ვინც ჩვენ წარმოვგზავნეთ შენამდე ჩვენს შუამავალთაგან: განა დავადგინეთ სხვა ღვთაებები სათაყვანოდ, გარდა მოწყალისა?

46. და ვფიცავ, წარვგზავნეთ მუსა ჩვენი სასწაულებით ფარაონთან და თავის ხალხთან. მაშინ უთხრა: „უეჭველად, მე შუამავალი ვარ სამყაროთა ღმერთის."

47. მაგრამ როცაჩვენი სასწაულებით მივიდამათთან, მაშინ ისინი მასზე იცინოდნენ.

48. და ერთი სასწაულიც არ გვიჩვენებია მათთვის, რომ იგი უფრო დიდი არ ყოფილიყო წინათ არსებულზე. და შევიპყარით ისინი სასჯელით, ეგების უკუმოიქცნენ!

49. და უთხრეს : „ჰეი,ჯადოქარო ! შესთხოვე შენს ღმერთს ჩვენთვის, შენდამი აღთქმის თანახმად. მაშინ ჩვენ, უთუოდ, ჭეშმარიტ გზას დავადგებით!"

50. მაგრამ როცა მოვაცილებთ სასჯელს,მაშინვე არღვევენ .

51. და შესძახა ფარაონმათავისხალხს: „ჰეი,ხალხო ჩემო! განამე არ მეკუთვნის სამფლობელო ეგვიპტის და ეს მდინარეები, რომელიც მიედინება ჩემს ფერხთით ?ნუთუ არღა გულისხმაჰყობთ ?!

52. ნუთუ არ ვარ ამ მდაბიოზე უკეთესი, იგი გასაგებადაც ვერ მეტყველებს?

53. მაშინ ხომ უნდა ჰკეთებოდასამაჯურნი ოქროსი? ან ხომ უნდა მოსულიყვნენ მასთან ერთად ანგელოზნი?

54. ამგვარად, გააბრიყვა თავისი ხალხი დაისინი დამორჩილდნენმას. უეჭველად, გზააბნეულნი ხალხი იყვნენ ისინი.

55. ბოლოს და ბოლოს განგვარისხეს,შურივიძიეთმათზედადავახრჩეთერთიანად.

56. ამგვარად, ისინი დავადგინეთ წინამორბედებადდაიგავადშემდგომთათვის.

57. დაროცადადგენილ იქნა ძე მარიამისა მაგალითად, მაშინ შენი ხალხი სიხარულით ყიჟინებდნენ.

58. და თქვეს:„განა ჩვენიღვთაებები უფრო უკეთესი არიანთუიგი? არ მოუყვანიათ იგი შენთვის მაგალითად, თუ არა საკამათოდ. არა, ეგენი მავნებელი ხალხი არიან!

59. იგი მსახურია მხოლოდ, რომელზეც წყალობა მოვიღეთ და დავადგინეთ მაგალითად ისრაილის შვილთათვის.

60. და რომგვენება, უეჭველად, დავადგენდით თქვენს ნაცვლად ანგელოზებს, რომელნიც იმემკვიდრებდნენ .

61. და უეჭველად,იგი ერთგვარი ცოდნაა იმ საათისთვის . მაშ, ეჭვი არ გაგიჩნდეთ მის მიმართ. და მომყევით მე! ესაა ჭეშმარიტი გზა.

62. დაე, არ გაცდუნოთ ეშმაკმა, რამეთუ იგი აშკარა მტერია თქვენი.

63. და როცამოვიდა ღისა ცხადი მტკიცებულებებით,თქვა:მოვედითქვენთანსიბრძნით, რომ განვმარტო თქვენთვის ზოგი რამ, რომლის თაობაზეც დაობდით. მაშ, იყავით ალლაჰის წინაშე ღვთისმოსავი და გამომყევით მე!

64. უეჭველად, ალლაჰი იგიჩემი ღმერთიცაა და თქვენი ღმერთიც. მაშ, თაყვანი ეცით მას.სწორედ, რომ ესაა გზა ჭეშმარიტი!“

65. ამის შემდეგ ჯგუფები ერთმანეთში უთანხმოებას მიეცნენ . ვაიმათ, რომელთაც უსამართლობა ჰქმნეს, მწარე სასჯელით აღსავსე დღეს!

66. ნუთუ ისინი მხოლოდ ელოდებიან ჟამს, რომელიც უეცრად ეწევათ და ვერ იგრძნობენ?

67. გულწრფელი მეგობრები იმ დღეს ერთიმეორის მტრებად მოიქცევიან, გარდა ღვთისმოშიშებისა.

68. ჰეი,მსახურნო ჩემნო! შიში არ გექნეთ დღეს და არცა დამწუხრდეთ თქვენ,

69. რომელთაც ირწმუნეთ ჩვენი აიათები და იყავით მუსლიმები!

70. შედით სამოთხეში თქვენ და მეუღლენი თქვენი, (სადაც) ნეტარ იქნებით!

71. და გარს ეხვევა მათსინები დათასებიოქროსიდა იქაა,რასაც ისურვებენ სულნიდარითიცდატკბებიანთვალნი. და თქვენ იქ სამუდამოდ დამკვიდრდებით.

72. აისამოთხე, რომელიც დაიმკივდრეთ იმის სანაცვლოდ, რასაც აკეთებდით.

73. თქვენთვისაა მასში საჭმელად მრავალიხილი.

74. უეჭველად, ცოდვილნი ჯოჯოხეთის ტანჯვაში მარადიულნი იქნებიან.

75. არასოდესშემსუბუქდება მათი სასჯელი და ისინი მასში სასოწარკვეთილნი იქნებიან.

76. და ჩვენ არ მოვპყრობივართ მათ უსამართლოდ, მაგრამ ისინი თავად იყვნენ უსამართლონი.

77. და გასძახებენ:„ჰეი,მალიქ (ჯოჯოხეთის მცველო)! დაე,შენმაღმერთმააღგვასრულოს!“უპასუხებს:„უეჭველად, თქვენ მარად დარჩებით !“

78. ვფიცავ, მოვედით ჭეშმარიტებით ,მაგრამ გძაგთ ჭეშმარიტებაუმრავლესობას!

79. ნუთუ მიიღესსაბოლოოგადაწყვეტილება? უეჭველად, ჩვენ ვართ საბოლოო გადაწყვეტილების მიმღებნი.

80. ნუთუფიქრობენ,რომჩვენ მათი საიდუმლო და მათი ფარულ საუბარიარგვესმის?არა! შუამავალნი ჩვენი მათ წიაღში არიან და იწერენ.

81. უთხარი: „რომ ჰყოლოდამოწყალესძე, მაშინ მეპირველივცემდითაყვანს.“

82. დიდება ცათა და ქვეყნის ღმერთს,ტახტრევნისმეუფეს! შორსააიგიიმისგან,რასაცსწამებენ.

83.    მაშ, თავი ანებე მათ,ჩაიძირონმაოებაში და გაერთონ, ვიდრე არ ეწევათის თავიანთიდღე,რომელიცაღეთქვათ.

84.    და იგია,რომელიც ღვთაებაა ცაში და ღვთაებაა ქვეყანაზე, და იგიბრძენია,ყოვლისმცოდნეა!

85.    რაოდენ დიადია იგი, რომელსაც ეკუთვნის მეუფება ცათა და ქვეყნის და რაცაა მათ შორის. მის წიაღშია საათის ცოდნა და თქვენ მასთან მიიქცევით.

86.    და არ ძალუძთ, რომელთაც მოუხმობენ გარეშე მისა , შუამდგომლობა , გარდა ვინც დაამოწმა ჭეშმარიტება . და ისინი უწყიან .

87.    და თუჰკითხავთმათ: ვინგააჩინა ისინი, უთუოდ გიპასუხებენ: „ალლაჰმა." მაშ, როგორღა აქცევენ ზურგს ჭეშმარიტებას?!

88.    ვფიცავ, უბნობას თვისა: „ო, ღმერთო ჩემო! უეჭველად, ესენი ურწმუნო ხალხი არიან!"

89.    მაშ,მოცილდიმათდათქვი: „მშვიდობა!"მალეშეიტყობენ!

სურა 44

„დუჰან"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1.    ჰა. მიმ.

2.    ვფიცავ, ცხად წიგნს!

3.    უეჭველად, ჩვენ გადმოვავლინეთ იგი დალოცვილ ღამეს. უეჭველად, ჩვენ ვართ შემგონებელნი.

4.    მასში წყდება ყველა ბრძნული საქმე

5.    ბრძანებად ჩვენი წიაღიდან. უეჭველად, ჩვენ ვართ წარმომგზავნელნი

6.    წყალობად შენი ღმერთისგან. უეჭველად, იგი ყოვლისმსმენია, ყოვლისმცოდნეა!

7.    ღმერთია ცათა და ქვეყნის და იმის, რაცაა მათ შორის, თუკი თქვენ გსურთ ჭეშმარიტების შემეცნება!

8.    არ არსებობს ღვთაება, გარდა მისი. აცოცხლებს და აკვდინებს. ღმერთია თქვენი და ღმერთია თქვენ წინაპართა.

9.    მაგრამ ისინი, ეჭვში ჩაფლულნი, ერთობიან.

10.    მაშ, დაელოდე დღეს, როცა ზეცა მოვა ცხადი კვამლით.

11.    შემოეხვევა ხალხს. სწორედ ესაა მწარე სასჯელი!

12.    ღმერთო ჩვენო! აგვაცილე სასჯელი, რამეთუ უკვე მორწმუნენი ვართ.

13. სადაა მათთან შეხსენების შეგონება. და ვფიცავ, მოვიდა მათთან ცხადი შუამავალი.

14. მერე სახე იქციეს მისგან და თქვეს: „განსწავლული, შეშლილიო!“

15. ჩვენ სასჯელი რომ აგაცილოთ მცირე ხნით, უეჭველად, თქვენ დაუბრუნდებით .

16. იმ დღეს შევიპყრობთ მკაცრი შეპყრობით. უეჭველად, მივუზღავთ ჩვენ!

17. და ვფიცავ, გამოვცადეთ მათზე უწინ ხალხი ფარაონისა. და მივიდა მათთან ღირსეული შუამავალი:

18. „წარმოგზავნეთ ჩემთან ერთად ალლაჰის მსახურნი. უეჭველად, სანდო შუამავალი ვარ თქვენთვის.

19. და არ გამედიდურდეთ ალლაჰის წინაშე, რამეთუ მე თქვენთან მოვდივარ ცხადი მტკიცებებით.

20. და უეჭველად, მე მივეკედლე ჩაქოლვილისგან ღმერთს ჩემსას და თქვენსას.

21. და თუ არ გჯერათ ჩემი, განმეშორეთ!“

22. მაშინ შეჰღაღადა თავის ღმერთს: „რომ ესენი ცოდვილნი ხალხი არიან!“

23. „მაშ, გაუდექი გზას ჩემს მსახურებთან ერთად ღამით, რამეთუ უკან დაგედევნებიან!

24. და დატოვე ზღვა გახსნილად. უეჭველად, ეგ ლაშქარი დასახრჩობია.“

25. რამდენი ბაღნი და წყაროს თვალნი დატოვეს,

26. ნათესები და დიდებული ადგილსამყოფელნი

27. და სიკეთენი, რომელშიც ტკბებოდნენ!

28. აი ასე! ჩვენ დავუმკვიდრეთ იგი სხვა ხალხს.

29. და არ უტირია მათზე ზეცას და ქვეყანას , და არც გადაუვადდათ .

30. და ვფიცავ, ჩვენ ვიხსენით ისრაილის ძენი მუხანათური სასჯელისაგან-

31. ფარაონისგან. უეჭველად, იგი თვიმპყრობელი ზღვარგადასულთაგანი იყო.

32. და ვფიცავ, მაშინ ისინი განგებ ამოვარჩიეთ სამყაროთა ზედა.

33. და ვუბოძეთ მათ სასწაულთაგან, რაშიც იყო ცხადი გამოცდა.

34. ისინი უსათუოდ იტყვიან:

35. „არ იქნება სხვა სიკვდილი, გარდა პირველისა და ჩვენ არ ვიქნებით აღმოცენებულნი.

36. მაშ, მოგვიყვანეთ ჩვენი მამები, თუკი ხართ მართალნი!“

37. განა ისინი უკეთესნი არიან თუ ხალხი თუბბასი, რომელნიც მათ უწინ იყვნენ? გავანადგურეთ, რამეთუ ცოდვილნი იყვნენ ეგენი.

38. და ჩვენ არ გაგვიჩენია ცანი და მიწა და რაც მათ შორისაა გართობის მიზნით.

39. არ გაგვიჩენია ჩვენ ისინი, თუ არა ჭეშმარიტებისთვის, მაგრამ მათი უმრავლესობა არ უწყიან.

40. უეჭველად, განშორების დღე ყველასათვის წინასწარ დადგენილი ვადაა.

41. იმ დღეს მეგობარი ვერაფერს შეეწევა მოყვასი და არც იქნება შეწევნა მათი,

42. გარდა ვისზეც წყალობა მოიღო ალლაჰმა. უეჭველად, იგი ძლევამოსილია, მწყალობელია!

43. უეჭველად, იგი ხე ზაყუმისა

44. ცოდვილთა საკვებია...

45. როგორც ლითონის, იგი ადუღდება მათ მუცლებში,

46. ვით მდუღარე წყლის თუხთუხი.

47. შეიპყარით და შეათრიეთ იგი ჯოჯოხეთის შუაგულში.

48. მერე დაასხით თავზე სასჯელად ადუღებული წყალი.

49. აჰა, იგემე! აკი, შენ ძლევამოსილი, პატივდებული იყავი!

50. უეჭველად, ეს ისაა, რაშიც ეჭვი გეპარებოდათ!

51. უეჭველად, ღვთისმოშიშნი უსაფრთხო ადგილას,

52. ბაღებში და წყაროებში იქნებიან.

53. შეიმოსებიან აბრეშუმით და ატლასით, ერთურთის პირისპირ.

54. სწორედ ამგვარად დავაწყვილეთ ისინი ქათქათებთან, დიდთვალებიანებთან.

55. მოითხოვენ იქ ყოველგვარ ხილს უსაფრთხოებაში.

56. აღარ იგემებენ ისინი მასში სიკვდილს, გარდა პირველი სიკვდილისა. დაიფარა ისინი ჯოჯოხეთის სასჯელისგან,

57. წყალობად შენი ღმერთისგან. სწორედ, ეს არის უდიდესი ნეტარება!

58. სწორედ, ასე გავაიოლეთ იგი შენს ენაზე, ეგებ გაიხსენონ და შეისმინონ!

59. მაშ, დაელოდე, რამეთუ ისინიც ელოდებიან!...

სურა 45

„ჯასიე“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. ჰა. მიმ.

2. ზემოვლინებულია ეს წიგნი ალლაჰის მიერ, ძლევამოსილისა, ბრძენისა.

3. უეჭველად, ცათა შინა და ქვეყანასა ზედა სასწაულებია მორწმუნეთათვის.

4. თქვენს გაჩენასა და იმაში, რაც მიმოასახლა ცოცხალი არსებებისგან, სასწაულებია იმ ხალხისთვის, ვინც ჭეშმარიტების შეცნობას ელტვის.

5. ღამისა და დღის ცვლაში და მასში, რაც გარდმოავლინა ალლაჰმა ზეციდან სარჩოდ, რისი მეშვეობითაც გააცოცხლა მიწა სიკვდილის მერე, ასევე ქართა მონაცვლეობაში სასწაულებია იმ ხალხისთვის, რომელნიც გონებას მოუხმობენ.

6. აი, ესაა ალლაჰის აიათები, რომელთაც ჭეშმარიტებით გიკითხავთ შენ . მაშ, ისინი ალლაჰის აიათების შემდგომ სხვა სიტყვას ირწმუნებენ?

7. ვაი, ყოველ ცრუ ცოდვილს!

8. ისმენს ალლაჰის აიათებს, რომელიც ეკითხება, მერე გამედიდურებული დაიჟინებს თავისას, თითქოს არც კი გაეგონოს იგი. მაშ, ამცნე მას სასჯელი მწარე!

9. და როცა გაიგებს რამეს ჩვენი აიათებიდან, აბუჩად იგდებს მას. სწორედ მათთვისაა, სამარცხვინო სასჯელი.

10. და მათ უკან ჯოჯოხეთია. და ვერ იხსნის მათ ის, რაც მოიხვეჭეს და ვერც ის, რაც დაიდგინეს მოყვასად ალლაჰის მაგიერ. და მათთვისაა მტანჯველი სასჯელი.

11. ესაა ჭეშმარიტი გზა. ხოლო რომელთაც უარყვეს თავიანთი ღმერთის აიათები, მათთვისაა სასჯელი მტანჯველი, მწარე!

12. ალლაჰი, რომელმაც თქვენს განკარგულებაში მოგცათ ზღვა, რათა იცურაონ მასზე გემებმა მისი ბრძანებით, რომ თქვენ ეძიოთ მისი სიკეთე და ეგების მადლიერნი იყოთ თქვენ!

13. და თქვენს განკარგულებაში მოგცათ ყველაფერი, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. უეჭველად, ამაში სასწაულებია გულისხმიერ ხალხთათვის.

14. უთხარი მათ, რომელთაც ირწმუნეს, მიუტევონ იმათ, რომელნიც არ იმედოვნებენ ალლაჰის დღეთა , როცა მიეზღოს უნდა ხალხს იმის გამო, რაც მოიხვეჭეს.

15. ვინც ჰქმნა სიკეთე, თავის სასიკეთოდაა. ხოლო ვინც ჰქმნა ავი, იგი თავის საზიანოდაა. მერე კი თქვენს ღმერთთან იქნებით მიბრუნებულნი!

16. და ვფიცავ, ჩვენ ვუბოძეთ ისრაილის ძეთ წიგნი, სიბრძნე და შუამავლობა, სარჩოდ ვუბოძეთ სიკეთეთაგან და (ერთ დროს) გყავით რჩეულნი სამყაროსა ზედა.

17. ჩვენ ვუბოძეთ მათ ცხადი ცნობარი ბრძანებისაგან. და არ ჰქონიათ უთანხმოება, ვიდრე ცოდნა არ ებოძათ, რის შემდეგაც ზღვარს გადავიდნენ. უეჭველად, აღდგომის დღეს შენი ღმერთი განსჯის მათ შორის იმას, რაზეც ვერ თანხმდებოდნენ!

18.   მერე ჩვენ დაგადგინეთ შენ გზაზე ბრძანებიდან. მაშ, მისდიე მას და არ აჰყვე სურვილებს იმათსას, რომელნიც არ უწყიან.

19.   უეჭველად, ისინი ვერაფერს შეგეწევიან ალლაჰის წინაშე. უეჭველად, უსამართლონი ერთურთის შემწენი არიან, ხოლო ალლაჰი შემწეა ღვთისმოშიშთა.

20.   ესაა ცხადი მტკიცებულება ხალხთათვის, ჭეშმარიტ გზად და წყალობად, ვინც ჭეშმარიტების შეცნობას ელტვოდა.

21.   ნუთუ ჰგონიათ, რომელთაც ჩაიდინეს სიავენი, რომ დავადგენთ მათ იმათ მსგავსად, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი და მათი სიცოცხლე და სიკვდილი თანასწორი იქნება? და რა საზიზღარია მათი განაჩენი!

22.   და გააჩინა ალლაჰმა ცანი და მიწა ჭეშმარიტებით, რათა მიეზღოს ყველა სულს იმისთვის, რაც კი მოუხვეჭია და არ დაიჩაგრებიან ისინი.

23.   განა არ გინახავს ის, ვინც დაიდგინა ღვთაებად თავისი ვნება? ცოდნის მიუხედავად აცდუნა ალლაჰმა იგი, და დაასვა ბეჭედი თვისა სასმენელსა ზედა და თვისა გულსა და დაუდგინა თვალსა საფარველი. მაშ, ვინღა დაადგენს მას ჭეშმარიტ გზაზე შემდგომ ალლაჰისა? ნუთუ არღა დაფიქრდებით?!

24.   და თქვეს: „იგი მხოლოდ ამქვეყნიური ცხოვრებაა. ვკვდებით და ვცოცხლობთ, რამეთუ არაფერი დაგვღუპავს ჩვენ, გარდა დროისა." ამის თაობაზე მათ არანაირი ცოდნა არ გააჩნიათ. ისინი მხოლოდ ვარაუდობენ.

25.   და როცა მათ ჩვენი აიათები აშკარა სასწაულებად ეკითხებოდათ, არაფერი იყო მათი მოთხოვნა, გარდა იმისა, რაც თქვეს: „მოიყვანეთ ჩვენი მამები, თუკი თქვენ ხართ მართალნი!"

26.   უთხარი: „ალლაჰი გაცოცხლებთ, მერე მოგაკვდინებთ, მერე შეგკრებთ აღდგომის დღისთვის, რომელშიც არ არსებობს ეჭვი." მაგრამ არ უწყის ხალხის უმეტესობამ.

27.   ცათა და დედამიწის ბატონობა ალლაჰს ეკუთვნის. და დღეს, როცა დადგება ჟამი, იმ დღეს ამაოს მქმნელნი წააგებენ.

28.   და შენ იხილავ ყოველ თემს მუხლმოყრილს. ყოველი თემი მიხმობილ იქნება თავის წიგნთან: „დღეს მოგეზღვებათ იმისთვის, რასაც სჩადიოდით."

29.   სწორედ ეს ჩვენი წიგნი ამეტყველდება თქვენს წინააღმდეგ ჭეშმარიტებით, რამეთუ ჩვენ აღვნუსხავდით იმას, რასაც სჩადიოდით.

30.   ხოლო იმათ, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, ღმერთი მათი შეიყვანს თავისივე წყალობაში. სწორედ ეს არის აშკარა ნეტარება.

31.   ხოლო რაც შეეხება იმათ, რომელთაც უარყვეს, (ებრძანებათ): „განა არ გეკითხებოდათ ჩემი აიათები? მაშინ თქვენ გამედიდურდით და გარდაიქეცით ცოდვილ ხალხად.

32.   და როცა გემცნოთ: „უეჭველად, აღთქმა ალლაჰისა ჟამი ჭეშმარიტია, რომელშიც არ არსებობს ეჭვი", თქვენ მიუგეთ: „არ ვიცით რა არის ჟამი. ვფიქრობთ, რომ ეს მხოლოდ ვარაუდია. და არ ვართ დარწმუნებულნი !"

33. და გამომჟღავნდება მათთვის სიავენი, რაც ჩაიდინეს. ხოლო ის, რასაც დასცინოდნენ, გარსშემოერტყმის მათ.

34. და ებრძანა: „დღეს დაგივიწყებთ ისევე, როგორც დაივიწყეთ შეხვედრა თქვენს დღესთან. თქვენი სადგომი იქნება ცეცხლი და არ გეყოლებათ მეოხე!"

35. ეს იმიტომ, რომ ალლაჰის აიათები დაიდგინეთ სამასხროდ და გაცდუნათ ამქვეყნიურმა ცხოვრებამ. მაშ, დღეს იქიდან ვერ შეძლებენ თავის დაღწევას და არც სინანული მიიღება მათი.

36. მაშ, ქება-დიდება ალლაჰს ეკუთვნის, ღმერთს ცათა და ღმერთს ქვეყნისა, ღმერთს სამყაროთა!

37. და მას ეკუთვნის განდიდებანი ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. და იგი ძლევამოსილია, ბრძენია!

სურა 46

„აჰყაფ"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. ჰა. მიმ.

2. ზემოვლინებულია ეს წიგნი ალლაჰის მიერ, ძლევამოსილისა, ბრძენისა.

3. არ გაგვიჩენია ჩვენ ცანი და დედამიწა და რაც მათ შორისაა, თუ არა ჭეშმარიტებისთვის და მხოლოდ განსაზღრული ვადით. ხოლო რომელთაც უარყვეს, ზურგს აქცევენ იმას, რითიც შეაგონეს.

4. უთხარი: „შეხედეთ ერთი, რას მოუხმობთ მაგიერ ალლაჰისა? მაჩვენეთ მიწის რა ნაწილი გააჩინეს მათ? თუ მათთვის ერთგვარი წილხვედრაა ცათა? თუკი თქვენ ხართ მართალნი, მომიტანეთ წიგნი ან ცოდნის რაიმე კვალი წინამდებარე ამისა ."

5. და ვინ შეიძლება იყოს იმაზე მეტ გზააბნევაში, ვინც მოუხმობს ალლაჰის გარდა სხვას, ვინც ვერ შეისმენს მათსას აღდგომის დღემდე და ისინი უგულისყურონი არიან მათი ვედრების მიმართ.

6. და როცა შეკრებილ იქნება ხალხი, ისინი შეიქმნებიან მათ მტრებად და შეიქმნებიან უარმყოფნი მათი თაყვანისცემისა.

7. და როცა ეკითხებოდათ მათ ჩვენი ცხადი აიათები, თქვეს, რომელთაც უარყვეს ჭეშმარიტება, როცა მოევლინა მათ: „ეს ცხადი ჯადოქრობაა!"

8. ან ამბობენ: „იგი მან შეთხზაო." უთხარი: „თუ იგი შევთხზე მე, მაშინ თქვენ ვერ დამიცავთ ალლაჰისგან. იგი უკეთ უწყის იმას, რაშიც ხართ ჩაძირულნი. საკმარისია იგი მოწმედ ჩემსა და თქვენ შორის, რამეთუ იგი შემნდობია, მწყალობელია.

9. უთხარი: „მე არ ვყოფილვარ უპირველესი შუამავალთაგან და არ ვუწყი რა მომელის მე ან თქვენ. მე მხოლოდ იმას მივყვები, რაც ზემომევლინა და მხოლოდ შემგონებელი ვარ ცხადი!

10. უთხარი: „რას იტყვით, თუკი ეს (ყურანი) არის ალლაჰის წიაღიდან და თქვენ უარყავით იგი, როცა ისრაილის ძეთაგან დაამოწმა მსგავსი მისი და ირწმუნა? თქვენ კი გამედიდურდით. უეჭველად, ალლაჰი ჭეშმარიტ გზას არ დაადგენს ცოდვილ ხალხს!

11. უთხრეს ურწმუნონმა მორწმუნეებს: „ეს რომ სიკეთე ყოფილიყო, ჩვენ ვერავინ გაგვასწრებდა მისადმი (რწმენისკენ)." და რადგან ვერ ჰპოვეს მისით ჭეშმარიტება, ამიტომაც იტყვიან: „ეს ძველი შენათხზიაო."

12. და მის წინ მუსას წიგნი წინამძღოლად და წყალობად. და ეს წიგნი დამადასტურებლად არაბულ ენაზე, რათა შეაგონო ისინი, რომელთაც უსამართლობა ჰქმნეს და ხარებად კეთილისმქმნელთათვის.

13. უეჭველად, რომელთაც თქვეს: „ღმერთი ჩვენი ალლაჰია" მერე კი იყვნენ მტკიცენი , არცა შიში ექნეთ და არცა სადარდებელი.

14. სწორედ, ისინი არიან სამოთხის მკვიდრნი, იქ დარჩებიან სამუდამოდ, საზღაურად იმისა, რასაც სჩადიოდნენ.

15. და ვუანდერძეთ ადამიანს სიკეთე მშობლების მიმართ. ატარა დედამ თავისმა გაჭირვება–გაჭირვებით, მოავლინა ქვეყანას ტანჯვით, ხოლო ფეხმძიმობა და ძუძუდან მოშორება ოცდაათ თვეს გრძელდება. ბოლოს როცა მიაღწევს სრულწლოვანებას და შეიქმნება ორმოცი წლის, იტყვის: „ღმერთო ჩემო! შთამაგონე, რომ მადლიერი ვიყო იმისთვის, რაც მიბოძე მე და ჩემს მშობლებს, და რომ ვჰქმნა კეთილი საქმე, რომელსაც მოიწონებ. და მომმადლე სიკეთე ჩემს შთამომავლობაში. უეჭველად, შენ გთხოვ შენდობას და უეჭველად, მე ერთ–ერთი მუსლიმთაგანი ვარ!

16. სწორედ ეგენი არიან სამოთხის ბინადარნი, რომელთაგანაც შევიწყნარებთ საუკეთესოს, რაც ჰქმნეს და მივუტევებთ თავიანთ სიავენთ, ჭეშმარიტი აღთქმის თანახმად, რომელიც აღეთქვათ.

17. და რომელმაც უთხრა თავის მშობლებს: „ოჰ, თქვენ ! განა მპირდებით, რომ მე აღმოვცენდები , როცა უკვე განვლეს ჩემამდე თაობებმა ?" ისინი შეწევნას შესთხოვენ ალლაჰს : „ვაი, შენ ! ირწმუნე ! უეჭველად, აღთქმა ალლაჰისა ჭეშმარიტია!" მაშინ იტყვის: რაა ეს, თუ არა ლეგენდები ძველი ხალხისა!"

18. სწორედ ეგენი არიან, რომლებზეც განცხადდა სიტყვა და იმ ყველა თემზე, რომელთაც განვლეს მათ უწინ, ჯინთაგან და ადამიანთაგან. უეჭველად, ისინი აღმოჩდნენ წაგებულნი.

19. და ყველასთვისაა ხარისხები , რაც უკეთებიათ, რათა სრულად მიეგოთ მათ თავიანთი საქმეებისთვის და არ დაიჩაგრებიან ისინი.

20. და იმ დღეს ცეცხლის წინ წარდგენილ იქნებიან ისინი, რომელთაც უარყვეს: „განა თქვენ არ გალიეთ თქვენი სიკეთენი ამიერ ცხოვრებაში და ისარგებლეთ იგი. მაშ, დღეს მოგეგებათ სასჯელი დამამცირებელი იმისთვის, რომ მედიდურობდით დედამიწაზე უსამართლოდ და იმისთვის, რომ იყავით მეამბოხენი."

21. და გაიხსენე ადიელების ძმა . აკი, შეაგონა თავისი ხალხი აჰყაფიდან , როცა უკვე განვლეს შემგონებლებმა მის უწინ და მის შემდგომაც: „რომ არ ეთაყვანოთ არავის, გარდა ალლაჰის! უეჭველად, მეშინია მე თქვენს გამო უდიდესი დღის სასჯელისა !"

22. უთხრეს: „განა იმისთვის მოხვედი ჩვენთან, რომ დაგვაშორო ჩვენს ღვთაებებს? მაშ, გვაწიე იგი, გვექადნები რითაც, თუკი ხარ მართალი შენ!“

23. უთხრა : „იმის ცოდნა მხოლოდ ალლაჰის წიაღშია, მე კი გამცნობ იმას, რითიც წარმოვიგზავნე. მაგრამ მე გთვლი თქვენ უმეცარ ხალხად !“

24. და როცა დაინახეს იგი ღრუბლის სახით, მიმართული თავიანთი ხეობისკენ, თქვეს: „ეს არის ღრუბელი, რომელიც წვიმას მოგვიტანს.“ არამც და არამც! იგი ისაა, რასაც აჩქარებდით: ქარი, რომელშიც სასჯელია მწარე.

25. გაანადგურებს ყველაფერს ბრძანებითა ღმერთისა თვისა. ამრიგად, დილით ყველაფერი უხილავი შეიქმნა, გარდა სახლთა მათთა. აი, ასე მივუზღავთ ცოდვილ ხალხს.

26. და ვფიცავ, მათ მივეცით ისეთი ძალაუფლება დედამიწაზე, როგორიც თქვენთვისაც კი არ მოგვიცია. ვუბოძეთ მათ სმენა, მხედველობა და გული. თუმცაღა მაგათ არაფერში გამოადგათ მათი, სმენა, მხედველობა და გული. აკი, ისინი განზრახ უარყოფდნენ ალლაჰის აიათებს და გარს შემოერტყათ იგი, რასაც აბუჩად იგდებდნენ!

27. და ვფიცავ, ჩვენ გავანადგურეთ სოფელნი თქვენს ირგვლივ და ზედმიწევნით განვუმარტეთ აიათები, ეგების უკუმოქცეულიყვნენ!

28. მაშინ რატომ არ შეეწივნენ ისინი, რომელნიც დაიდგინეს დასაახლოვებელ ღვთაებებად, მაგიერ ალლაჰისა? არა, მიიმალნენ ისინი მათგან. სწორედ ესაა, მათი სიცრუე და ის, რასაც თხზავდნენ!

29. და აკი, წარმოვგზავნეთ შენთან ერთი გუნდი ჯინებიდან, ისმენდნენ ყურანს. როცა წარსდგნენ მის წინაშე, თქვეს: „გაჩუმდით!“ ხოლო როცა დასრულდა, გატრიალდნენ თავიანთ ხალხთან შემგონებლებად.

30. უთხრეს: „ჰეი, ხალხო ჩვენო! უეჭველად, მოვისმინეთ ერთი წიგნი, ზეგარდმოვლენილი მუსას მერე. დამმოწმებელი იმისა, რაც იყო მის წინ. იგი ადგენს ჭეშმარიტებისკენ და სწორი გზისკენ.

31. ჰეი, ჩვენო ხალხო! „შეისმინეთ მხმობელისა ალლაჰისა და ირწმუნეთ მისი, რომ შეგინდოთ ცოდვები თქვენი და დაგიფაროს მწარე სასჯელისგან“.

32. ხოლო ვინც არ შეისმენს ალლაჰის მხმობელს, მაშინ არ არს ძლევა მისი ქვეყნად და არ არს მისთვის მეგობარნი, გარეშე მისა. სწორედ ისინი არიან ცხად გზააბნევაში.

33. ნუთუ ვერ ხედავენ, რომ ალლაჰი იგია, რომელმაც გააჩინა ცანი და მიწა და არ დაღლილა მათი გაჩენისას, შემძლეა გააცოცხლოს მკვდრებიც? რა თქმა უნდა ძალუძს, რამეთუ იგი ყოვლისშემძლეა.

34. და იმ დღეს ცეცხლის წინ წარდგენილ იქნებიან ისინი, რომელთაც უარყვეს. (ეტყვის მათ): „განა ეს არ არის ჭეშმარიტება “? მიუგებენ: „დიახ, ვფიცავთ ჩვენს ღმერთს!“ ეტყვის: „მაშ, იგემეთ სასჯელი იმისთვის, რასაც უარყავდით თქვენ !“

35. მაშ, მოითმინე, როგორც მოითმინეს მტკიცე ნების მქონე შუამავლებმა და არ ითხოვო დაჩქარება მათთვის, რამეთუ იმ დღეს იხილავენ იმას, რაც აღთქმული ჰქონდათ, რომ მათ არ დაუყვიათ, გარდა დღის ერთი საათისა. (ეს ყურანი) ცნობარია . განა განადგურდება ვინმე, მეამბოხე ცოდვილი ხალხის გარდა?!

სურა 47

„მუჰამმედ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. რომელთაც უარყვეს და ააცდინეს ალლაჰის გზას, ფუჭი ჰქმნა მათი საქმენი.

2. ხოლო, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი და იწამეს, რაც ზემოევლინა მუჰამმედს, რომ იგი ჭეშმარიტებაა თავიანთი ღმერთისგან, დაფარა მათგან მათი სიავენი და გამოასწორა მდგომარეობა მათი.

3. ეს იმიტომ, რომ რომელთაც უარყვეს გაჰყვნენ ამაოებას, ხოლო რომელთაც ირწმუნეს, გაჰყვნენ ჭეშმარიტებას მათი ღმერთისაგან . აი, ასე განმარტავს ალლაჰი ხალხთათვის იგავებს.

4. და თუ შეხვდებით იმათ, რომელთაც უარყვეს, დაჰკარით კინწთა, ვიდრეღა შემუსრავთ სრულად. და გაამაგრეთ საბელნი. მერე ან შეიწყალეთ ან აიღეთ გამოსასყიდი, ვიდრეღა ჩამოიხსნიდეს ომი თავის ტვირთს. სწორედ ესაა . და რომ ენება ალლაჰს, თავად იძიებდა მათზე შურს , მაგრამ იგი გცდით თქვენ ერთმანეთით. და რომელნიც დაეცნენ ალლაჰის გზაზე, მათი საქმენი არ იქნება ფუჭი.

5. დაადგენს მათ ჭეშმარიტ გზაზე და გამოუსწორებს მდგომარეობას

6. და შეიყვანს სამოთხეში, რომელიც ამცნო მათ.

7. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! თუკი ალლაჰისთვის შეეწევით, ალლაჰიც შეგეწევათ და ფეხთა თქვენსა განამტკიცებს.

8. ხოლო რომელთაც უარყვეს, დაე, განადგურება მათ! და ფუჭი ჰქმნა საქმენი მათი.

9. ეს იმიტომ, რომ შეიძულეს,რაც ღმერთმა ზემოავლინა . ამგვარად, ამაო ჰქმნა საქმენი მათი.

10. განა, არ უმოგზაურიათ ქვეყანაზე? დროა დაინახონ! როგორი იყო აღსასრული იმათი, რომელნიც მათ უწინ იყვნენ, გაანადგურა ალლაჰმა ისინი და ურწმუნოთათვისაა მისი მსგავსი.

11. ეს იმიტომ, რომ ალლაჰი მფარველია იმათი, რომელთაც ირწმუნეს, ხოლო ურწმუნოებს არ ჰყავთ ჭეშმარიტი მფარველი.

12. უეჭველად, ალლაჰი შეიყვანს, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, სამოთხეებში, სადაც ძირს მდინარეები მოედინება. ხოლო რომელთაც უარყვეს, ტკბებიან და მიირთმევენ ისე, როგორც მიირთმევს საქონელი. ცეცხლია თავშესაფრად მათთვის!

13. და რამდენი დასახლება გავანადგურეთ ჩვენ, რომელნიც ბევრად მტკიცენი იყვნენ ძალით იმ შენს დასახლებაზე, რომელმაც გაგაძევა, მაშინ არ იყო მათთვის შეოხე.

14. განა ის, ვინც ადგას ცხად მოწმობას მისი ღმერთისგან, მსგავსია იმის, ვისაც თავისი სიავე მოეკაზმა და აყოლილა ვნებებს?

15. აი, ასეთია სამოთხე, აღთქმული ღვთისმოშიშთათვის. იქაა მდინარეები წყლისა და მდინარეები რძისა, რომლის გემოც უცვლელია, და მდინარეები სასმელის, სასიამოვნო მსმელთათვის და მდინარეები დაწურული თაფლისა. და მათთვისაა იქ ყველანაირი ნაყოფი და მიტევება თავიანთი ღმერთისგან. განა (ეს) მსგავსია იმის, ვინც მარადიულია ცეცხლში და რომელთაც ასმევენ მდუღარეს, დამხეთქს მათი ნაწლავებისა?

16. და მათ შორის ისეთებიც არიან, რომ მოდიან მოსასმენად შენთან . მაგრამ როცა წამოვლენ, ჰკითხავენ იმათ, რომელთაც ებოძათ ცოდნა: „რა თქვა ცოტა ხნის წინ?" სწორედ ესენი არიან, რომელთა გულებზე ასრე დაასვა ალლაჰმა ბეჭედი და აყვნენ თავიანთ ვნებებს.

17. ხოლო რომელთაც ჭეშმარიტ გზას დაადგნენ, მიუმატა მათ ჭეშმარიტება და მიჰმადლა ღვთისმოშიშობა.

18. ნუთუ ისინი მხოლოდ ელოდებიან ჟამს, რომელიც უეცრად ეწევათ, რამეთუ უკვე მოვიდა ნიშნები მისი. მაშ, როგორღა არგებთ შეხსენება, როცა იგი მიუვათ მათ?!

19. მაშ იცოდე, რომ არ არსებობს ღვთაება, გარდა ალლაჰისა. და ითხოვე მიტევება შენი ცოდვებისთვის და მორწმუნე კაცებისა და მორწმუნე ქალებისთვის, რამეთუ ალლაჰი უწყის თქვენს საქმიანობას და თქვენს თავშესაფარს.

20. და ამბობენ, რომელთაც ირწმუნეს: „ნეტავ ზეგარდმოვლენოდა ერთი სურა?" მაგრამ როცა ზეგარდმოევლინა სურა მკაფოიდ განმარტებული და მოხსენებულ იქნა მასში ბრძოლა, შენ დაინახე ისინი, რომელთა გულებშიც სენია, გიცქერენ გონმიხდილი მზერით, თითქოს კვდებიანო. თუმცაღა მათთვის უმჯობესი იქნებოდა

21. მორჩილება და სიტყვა კეთილი. ხოლო როცა გადაწყდა საქმე, მაშინ რომ რწფელი ყოფილიყვნენ ალლაჰისადმი, უთუოდ მათთვის უკეთესი იქნებოდა.

22. იქნებ გწადიათ, თუკი სახეს იქცევთ, ამით უკეთურობას დასთესთ ქვეყანაზე და ნათესაურ კავშირებს გაწყვეტთ?

23. აი ისინი, რომელნიც დაწყევლა ალლაჰმა. ამგვარად წაართვა სმენა და დაუბრმავა მხედველობა.

24. ნუთუ ისინი ყოველმხრივად არ გაიაზრებენ ყურანს? ან იქნებ გულთა ზედა აბია საკეტნი თვისი?

25. უეჭველად, რომელთაც ზურგი იქციეს, მას მერე რაც ჭეშმარიტი გზა განეცხადათ, ეშმაკმა ჩაითრია და დააიმედა ისინი.

26. ეს იმიტომ, რომ უთხრეს იმათ, რომელთაც შეიძულეს იგი, რაც ზეგარდმოავლინა ალლაჰმა: „ჩვენ შეგეწევით ზოგიერთ საქმეშიო." ალლაჰი უწყის მათ საიდუმლოებას.

27. და მაშინ , როს მიიბარებენ ანგელოზნი მათ სახეში და ზურგში ცემით?

28. ეს იმიტომ, რომ გაჰყვნენ ისინი იმას, რამაც განარისხა ალლაჰი და უგულებელჰყვეს ნება მისი. ამგვარად, ამაო ჰქმნა საქმენი მათი.

29. ნუთუ ჰგონიათ იმათ, რომელთაც სენი უზით გულებში, რომ ვერ გამოავლენს ალლაჰი მათ ფარულ შურთ?

30. და რომ გვენება, უთუოდ, შენ გაჩვენებდით მათ. მაშინ, უსათუოდ, ამოიცნობდი მათივე სახეებიდან. და მათ უდაოდ იცნობ მათი სიტყვა-თქმით. და ალლაჰი უწყის თქვენს საქმეებს.

31. და, უეჭველად, ჩვენ გცდით თქვენ, ვიდრე გამოვავლენდეთ მებრძოლთ და მომთმენთ თქვენგან, და გამოვააშკარავებთ თქვენს ამბებს.

32. უეჭველად, რომელთაც უარყვეს და ააცდინეს ალლაჰის გზას და განუდგნენ შუამავალს მას მერე, რაც ჭეშმარიტი გზა განეცხადათ, ნამდვილად, ეგენი ვერაფერს ავნებენ ალლაჰს. და იგი ამაოს ჰქმნის მათ საქმეს.

33. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! დაემორჩილეთ ალლაჰს და დაემორჩილეთ შუამავალს და არ ჰქმნათ ამაოდ საქმენი თქვენი.

34. უეჭველად, რომელთაც უარყვეს და ააცდინეს ალლაჰის გზას და მოკვდნენ ისე, რომ ურწმუნოდ დარჩნენ, ალლაჰი მათ არასოდეს აპატიებს

35. მაშ, არ დაკარგოთ სიმამაცე და ისე არ მოუხმოთ ზავისკენ, როცა თქვენ ხართ აღმატებულნი. ალლაჰი თქვენთანაა და არ დააკნინებს თქვენს საქმეებს.

36. უეჭველად, ამქვეყნიური ცხოვრება ერთგვარი თამაში და ერთგვარი გართობაა. და თუ ირწმუნებთ და იქნებით ღვთისმოშიშნი, იგი გიბოძებთ თქვენს საზღაურს და არ მოგთხოვთ თქვენს ქონებას .

37. და თუ მოგკითხავთ და ჩაგეძიებათ, თქვენ კი იძუნწებთ იგი გამოავლენს თქვენს ფარულ შურს.

38. აი, თქვენ ასეთები ხართ, როცა მოგიწოდებენ გაიღოთ ალლაჰის გზაზე, ამის მიუხედავათ თქვენ შორის არიან ისეთნიც, ვინც ძუნწობს. ვინც ძუნწობს, ის მხოლოდ თავის თავს ავნებს ამით. ალლაჰი მდიდარია, თქვენ კი ღარიბნი. და თუ პირს იბრუნებთ, ჩაგანაცვლებთ იგი სხვა ხალხებით და არ იქნებიან ისინი თქვენი მსგავსნი.

## სურა 48

„ფეთიჰ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. უეჭველად, ჩვენ გიბოძეთ შენ ცხადი გამარჯვება.

2. მოგიტევოს ალლაჰმა შენი ცოდვები, როგორც წარსულის, ასე მომავლის, რომ სრულად მოიღოს თავისი წყალობა შენზე და დაგადგინოს ჭეშმარიტ გზაზე,

3. და რომ შეგეწიოს შენ ალლაჰმა უძლიერესი შეწევნით.

4. იგია, რომელმაც ზეგარდმოავლინა სიმშვიდე მორწმუნეთა გულებში, რათა განემტკიცებინა მათი რწმენა. ალლაჰს ეკუთვნის ლაშქარნი ცათა და ქვეყნის. ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!

5. შეიყვანოს მორწმუნე კაცნი და მორწმუნე ქალნი სამოთხის ბაღებში, სადაც ძირს ნაკადულები მოედინება, და სადაც სამუდამოდ დამკვიდრდებიან და დაფაროს მათგან ავი საქმენი მათი. და ეს ალლაჰის წიაღ უდიდესი ნეტარებაა.

6. და დასაჯოს თვალთმაქცნი კაცები და თვალთმაქცნი ქალები, წარმართნი კაცები და წარმართნი ქალები, მოეჭვენი ალლაჰის შესახებ ავი ეჭვით. მათ ეწევათ ბედის სიმუხთლე. განურისხდა მათ ალლაჰი და დაწყევლა ისინი და გაუმზადა მათ ჯოჯოხეთი. და რა საძაგელი თავშესაფარია?!

7. ალლაჰს ეკუთვნის ლაშქარნი ცათა და ქვეყნის და ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია!

8. უეჭველად, ჩვენ წარგგზავნეთ მოწმედ, მახარობლად და შემგონებლად!

9. რათა ირწმუნოთ ალლაჰი და მისი შუამავალი. შეეწიოთ მას , პატივი დასდოთ და ადიდოთ იგი დილით და საღამოს!

10. უეჭველად, რომელნიც შენ გმორჩილებენ, მხოლოდ ალლაჰს ჰმორჩილებენ. ხელი ალლაჰისა მათ ხელთა ზედაა. ამის შემდგომ ვინც დაარღვევს, არღვევს თავისი სულის წინააღმდეგ. ხოლო ვინც აღასრულებს იმას, რა აღთქმაც ალლაჰის წინაშე დადო, მაშინ მას მიეგება საზღაური უდიდესი.

11. გეტყვიან შენ ურჩები ბედუინთაგან: „მოგვაცდინა ჩვენმა ქონებამ და ჩვენმა ოჯახებმა. შესთხოვე ჩვენთვის პატიება." ამბობენ თავიანთი ენით იმას, რაც არ აქვთ გულებში. უთხარი: „ვის ძალუძს ალლაჰის დაბრკოლება თქვენგან, თუ ინება მან თქვენზე სიავის ან სიკეთის მოტანა?!" დიახაც, რომ ალლაჰი უწყის რასაც აკეთებთ!

12. მაგრამ თქვენ გეგონათ, რომ შუამავალი და მორწმუნენი ვერასდროს დაუბრუნდებოდნენ თავიანთ ოჯახებს. და ეს ვარაუდი თქვენს გულებში ამოიქარგა და იზრახეთ ავი ზრახვა. ასე შეიქმენით წაწყმედილ ხალხად!

13. და ვინც არ ირწმუნებს ალლაჰსა და მის შუამავალს, იცოდეს, რომ ჩვენ მოვამზადეთ ურწმუნოთათვის აალებული ცეცხლი.

14. ცათა და დედამიწის მეუფება ალლაჰს ეკუთვნის. და მიუტევებს, ინებებს ვისაც, და დასჯის, ინებებს ვისაც. უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია!

15. გეტყვიან შენ ურჩები , როცა გაეშურებით ალაფისაკენ, რათა აიღოთ იგი : „ნება მოგვეცით გამოგყვეთო." სურთ, რომ შეცვალონ სიტყვა ალლაჰის. უთხარი: „თქვენ ვერავითარ შემთხვევაში ვერ გამოგვყვებით. თქვენს შესახებ ალლაჰმა ასე ბრძანა წინათ." მაშინ ისინი იტყვიან: „არა, გშურთ ჩვენი." არა, ისინი არაფერს შეიმეცნებენ , თუ არა მცირედისა .

16. უთხარი ურჩ ბედუინებს: „თქვენ მოხმობილ იქნებით ძალღონით აღსავსე ხალხის წინაშე. თქვენ შეებრძოლებით მათ ან ჩაგბარდებიან ისინი. ამის შემდეგ თუ დამორჩილდებით , მოგაგებთ ალლაჰი ჩენებულ საზღაურს. და თუ ზურგს იბრუნებთ, როგორც უწინ, იგი დაგსჯით მწარე სასჯელით."

17. ცოდვად არ ეთვლება ბრმას, კოჭლს, ავადმყოფს. ხოლო ვინც მორჩილებს ალლაჰს და მის შუამავალს, შეიყვანს იმას სამოთხეში, სადაც ძირს მდინარეები მოედინება. ხოლო ვინც ზურგს იბრუნებს, იგი დასჯის მას მწარე სასჯელით.

18. უეჭველად, ალლაჰი კმაყოფილი გახდა მორწმუნეებიდან მაშინ, როცა აღთქმა დაგიდეს ხის ქვეშ. იგი უწყოდა იმას, რაც ედოთ გულებში. ამრიგად ზეგარდმოავლინა მათზე სიმშვიდე, მიჰმადლა მათ ახლო გამარჯვება

19. და დიდძალი ალაფი, აიღებენ რომელსაც , რამეთუ ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია!

20. აღგითქვათ თქვენ ალლაჰმა ურიცხვი ალაფი, აიღებთ რომელსაც. მან თქვენთვის დააჩქარა ეს და მოგაშორათ ხალხის ხელი, რათა გამხდარიყო სასწაულად მორწმუნეთათვის და თქვენ დაედგინეთ ჭეშმარიტ გზას.

21. და სხვა, რომელსა ზედა ჯერ არ მიგიღწევიათ. მაგრამ ალლაჰმა გარემოიცვა იგი, რამეთუ ალლაჰი ყოვლისშემძლეა!

22. და თუ შეგებრძოლებოდნენ, რომელთაც უარყვეს, უსათუოდ ზურგს იქცევდნენ, მერე ისინი ვეღარ იპოვიან ვერცა მფარველს და ვერცა შემწეს.

23. (ეს) ალლაჰის კანონია აწ გარდასული და ვერ ნახავ ალლაჰის კანონში ცვლილებას!

24. და იგია, რომელმაც მოგაშორათ თქვენ მათი ხელები და თქვენი ხელები მათ მექას ველზე , მას მერე, რაც გაგამარჯვებინათ მათზე. და ალლაჰი ხედავს იმას, რასაც თქვენ სჩადიხართ!

25. სწორედ ისინი არიან, რომელთაც უარყვეს და თქვენ მესჯიდი ჰარამის მონახულება და შესაწირი ცხოველების სამსხვერპლო ადგილამდე მიღწევა აღგიკვეთეს. და რომ არ ყოფილიყვნენ მორმუნე კაცნი და მორწმუნე ქალნი , რომელთაც ჯერ არ იცნობდით, შესაძლოა გადაგეთელათ ისინი და მათ გამო დაგტყდომოდათ შეცოდება, ცოდნის გარეშე , რათა შეიყვანოს ალლაჰმა თავისივე წყალობაში, ინებებს ვისაც. მაგრამ ისინი რომ გამიჯნულიყვნენ ერთმანეთისგან, უთუოდ, ჩვენ დავსჯიდით მწარე სასჯელით მათგან, რომელთაც უარყვეს.

26. აკი, ჩანერგილი ჰქონდათ მათ, რომელთაც უარყვეს, თავიანთ გულებში ქედმაღლობა უმეცრების ხანისა. ამ დროს ზემოავლინა ალლაჰმა სიმშვიდე თვისი თავის შუამავალზე და მორწმუნეებზე და დაავალდებულა ისინი ღვთისმოშიშობის სიტყვით, რამეთუ ისინი იმსახურებდნენ ამას და ღირსი იყვნენ მისი. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა!

27. ვფიცავ, ჭეშმარიტ ჰყო ალლაჰმა თავისი შუამავლის სიზმარი. თუკი ინებებს ალლაჰი, უთუოდ, შეხვალთ თქვენ მესჯიდი ჰარამში უშიშრად და მშვიდობით, თავგადაპარსულნი და გაკრეჭილნი. იგი უწყოდა იმას, რაც არ იცოდით თქვენ. და მოგმადლათ, ამის გარდა ახლო გამარჯვება.

28. იგია, რომელმაც წარმოგზავნა თავისი შუამავალი ჭეშმარიტი გზითა და ჭეშმარიტი სარწმუნოებით, რათა აღმატებულ ჰქმნას იგი ყველა რწმენაზე , რამეთუ კმარა ალლაჰი მოწმედ!

29. მუჰამმედი, შუამავალი ალლაჰის. ხოლო მასთან ერთად რომელნიც არიან მკაცრნი ურწმუნონის წინაშე და მოწყალენი ერთმანეთთან მიმართებაში, მათ დაინახავ

რუქუღის და სეჯდეს აღმრულებლებად, რომელნიც ალლაჰისგან მადლსა და წყალობას მიელტვიან. მათი ნიშნები მათ სახეებზეა, როგორც ნაკვალევი სეჯდისა. სწორედ ასეთია მათი მდგომარეობა თევრათში და ინჯილში: როგორც ნათესი, რომელმაც აღმოცენდა, შემდეგ განამტკიცდა და გამსხვილდა, მერე ტანი აიყარა თავის ღეროზე და ახარებს მთესველთ, რითიც იბოღმებიან ურწმუნონი. რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, აღუთქვა ალლაჰმა შენდობა და უდიდესი საზღაური!

სურა 49

„ჰუჯურათ"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! წინ ნუ გაასწრებთ ალლაჰს და მის შუამავალს და გეშინოდეთ ალლაჰის. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმომსმენია, ყოვლისმცოდნეა.

2. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ნუ აუწევთ ხმას შუამავლის ხმაზე მაღლა და არ მიმართოთ მას ისევე ხმამაღლა, როგორც მიმართავთ ერთმანეთს. რომ არ შეიქმნას თქვენი საქმენი ამაოდ და ვერც კი იგრძნოთ თქვენ.

3. უეჭველად, რომელნიც ხმას იმდაბლებენ ალლაჰის შუამავლის წინაშე, სწორედ ეგენი არიან, რომელთა გულებიც ალლაჰმა გამოსცადა ღვთისმოშიშობისთვის. მათთვისაა შენდობა და უდიდესი საზღაური.

4. უეჭველად, რომელნიც მოგიხმობენ შენ ოთახების გარედან, უმრავლესობას მათგან არაფერი გაეგებათ!

5. და რომ მათ მოეთმინათ, ვიდრეღა მათთან გამოხვიდოდი, მათთვისვე იქნებოდა უკეთესი, რამეთუ ალლაჰი მიმტევებელია, მწყალობელია.

6. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! თუკი მოვა თქვენთან გზასამცდარი რაიმე ამბით, მაშინვე გამოიკვლიეთ, რათა არ უქმნათ სიავე ხალხს უმეცრებით და მერე არ ჩავარდეთ სინანულში იმის გამო, რაც გააკეთეთ.

7. იცოდეთ, რომ თქვენს წიაღ შუამავალია ალლაჰისა. თუ იგი დაგემორჩილებოდათ მრავალ საქმეში, უთუოდ, ცუდ მდგომარეობაში აღმოჩნდებოდით. მაგრამ ალლაჰმა გაგიღვივათ სიყვარული სარწმუნოებისა და შეამკო იგი თქვენს გულებში. და შეგაძულათ ურწმუნოება, უწმინდურობა და ურჩობა. სწორედ ისინი არიან სწორ გზაზე მდგომნი,

8. წყალობად ალლაჰისგან და სიკეთედ, რამეთუ ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!

9. და თუ ორი ჯგუფი მორწმუნეთაგან ერთმანეთს შეებრძოლება, მაშინ გამოასწორეთ მათ შორის არსებული. მაგრამ თუკი ზღვარს გადავა მათგან ერთ-ერთი მეორის მიმართებაში, მაშინ შეებრძოლეთ იმ ჯგუფს, რომელიც ზღვარს გადავიდა, ვიდრეღა დაუბრუნდებოდეს ალლაჰის ბრძანებას. ამის შემდეგ თუ შემობრუნდება, გამოასწორეთ მათ შორის არსებული პატიოსნად და იყავით სამართლიანნი, რამეთუ ალლაჰს უყვარს სამართლიანნი,

10. რამეთუ მორწმუნენი ძმები არიან . მაშ, გამოასწორეთ თქვენს ძმებს შორის არსებული და გეშინოდეთ ალლაჰისა, ეგებ შეწყალებული იქმნეთ თქვენ!

11. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! დაე, ერთმა ხალხმა არ დასცინოს მეორე ხალხს, იქნებ ისინი უკეთესნი არიან მათზე. და არც ქალებმა სხვა ქალებს, ეგებ ისინი უკეთესნი არიან მათზე. და არ მოსცხოთ ჩირქი ერთმანეთს და არ მოუხმოთ ერთმანეთს შეურაცხმყოფელი მეტსახელებით. რწმენის მიღების შემდგომ რაოდენ ცუდი თვისებაა სისაძაგელე. ხოლო ვინც არ მოინანიებს, სწორედ, რომ ეგენი არიან უსამართლონი.

12. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! სავსებით მოერიდეთ ვარაუდს, რამეთუ ზოგი ვარაუდი ცოდვაა. და არ გამოიკვლიოთ ერთიმეორის შეცდომები და არ გაკილოს ზურგსუკან თქვენგან ზოგმა სხვები. განა სურს თქვენგან რომელიმეს, რომ მიირთვას ხორცი თავისი მკვდარი ძმისა? რა თქმა უნდა ვერ აიტანთ მას. მაშ, გეშინოდეთ ალლაჰის! უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია.

13. ჰეი, ადამიანნო! უეჭველად, ერთი მამრიდან და ერთი მდედრიდან გაგაჩინეთ თქვენ და რომ შეიცნოთ ერთმანეთი, დაგადგინეთ ერებად და ტომებად. უეჭველად, თქვენგან ყველაზე პატივდებული ალლაჰის წინაშე თქვენში ყველაზე უფრო ღვთისმოშიშია. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ყველაფრისმცოდნეა!

14. თქვეს ბედუინებმა: „ვირწმუნეთ!“ უთხარი: „არ გირწმუნიათ, არამედ თქვით „დავმორჩილდით“. რწმენა ჯერ არ შესულა თქვენს გულში. თუ თქვენ დაჰმორჩილდებით ალლაჰს და მის შუამავალს, არაფერს მოაკლებს თქვენს საქმეებს. უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია.

15. მორწმუნეები მხოლოდ ისინი არიან, რომელთაც ირწმუნეს ალლაჰი და შუამავალი მისი. მერე არ ჩავარდნილან ეჭვში და იბრძოლეს თავიანთი ქონებითა და თავიანთი სულით ალლაჰის გზაზე. სწორედ ეგენი არიან მართალნი.

16. უთხარი: „განა ასწავლით ალლაჰს თქვენს სარწმუნოებას? მაშინ, როცა ალლაჰი უწყის იმას, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა!

17. ისინი გაყვედრიან შენ, რომ მიიღეს ისლამი. უთხარი: „ნუ მაყვედრით, რომ გამუსლიმდით. არამედ, ალლაჰი იღებს თქვენზე მადლს, რომ დაგადგინოს თქვენ რწმენას, თუკი ხართ მართალნი.“

18. უეჭველად, ალლაჰი უწყის უხილავს ცათა და ქვეყნის. და ალლაჰი ხედავს, რასაც სჩადიან!

სურა 50

„ყააფ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. ყააფი. ვფიცავ, ბრწყინვალე ყურანს!

2. ნამდვილად გაოცდნენ ურწმუნონი, რომ გამოეგზავნათ შემგონებელი მათივე წიაღიდან და თქვეს: ეს ერთობ საკვირველია!

3. განა როცა მოვკვდებით და მიწად გარდავიქცევით (ხელმეორედ უნდა გავცოცხლდეთ)? ეს დაბრუნება წარმოუდგენელია!

4. უთუოდ, ჩვენ ვუწყით მიწა რას აკლებს მათ, რამეთუ ჩვენთანაა დაცული წიგნი.

5. ამასთან, ცრუდ შერაცხეს ჭეშმარიტება, როცა მოევლინათ მათ, უკვე ისინი უბედურებაში იმყოფებიან!

6. განა არ შეხედავენ, როგორ ავაგეთ ზეცა მათ ზემოდან, როგორ მოვკაზმეთ იგი და მასში არანაირი ღიობი არ მოინახება!

7. როგორ გავფინეთ დედამიწა და მასზე როგორ მოვათავსეთ ურყევი მთები. იქ ულამაზესი ყველა სახეობის მცენარეები წყვილებად აღმოვაცენეთ!

8. ეს ყველაფერი ჭეშმარიტებისაკენ მსწრაფველი ყველა მორწმუნისათვის ერთგვარი გაკვეთილი და ერთგვარი დარიგებაა!

9. და გარდმოვავლინეთ ზეციდან ბარაქიანი წვიმა, შემდეგ ამ წვიმით ბაღები და მარცვლეულის ყანები აღმოვაცენეთ!

10. და აღმოვაცენეთ მაღალი ხურმის ხეები, რომლის მტევნები ერთიმეორეზეა ასხმული,

11. სარჩოდ მორწმუნეთათვის. და ამით სიცოცხლე მივმადლეთ მკვდარ დასახლებას. სწორედ ასეა გამოსვლა !

12. ცრუდ შერაცხეს მათ უწინარეს ნუჰის ხალხმა, რესის მცხოვრებლებმა და სემუდეველებმა ,

13. ადიელებმა , ფარაონმა და ლუტის ძმებმა,

14. ეიქეს მკვიდრთა და თუბას ხალხმაც, ყველამ ცრუდ შერაცხეს შუამავალნი. სწორედ რომ დამსახურებულად ეწიათ ტანჯვა!

15. განა ჩვენ ადამიანის თავდაპირველი გაჩენისას უძლურება გამოვიჩინეთ, რომ ისინი ეჭვობენ ხელმეორედ გაჩენას?

16. და ვფიცავ, გავაჩინეთ ადამიანი და ვუწყით რას სჩურჩულებს მას სული (არსი) მისი და ჩვენ მასთან უფრო ახლოს ვართ, ვიდრე აორტა!

17. ისედაც, ორი ანგელოზი მარჯვნივ და მარცხნივ მის ყველა ქმედებას იწერენ.

18. საკმარისია მან სიტყვა წარმოთქვას და უეჭველად, მეთვალყურე მზადყოფნაშია ესწრას მას.

19. ჭეშმარიტებით მოვა სიკვდილის სიმთვრალე და ეთქმება: აჰა, ეს არის ის, რასაც შენ მუდამ გაურბოდი!

20. და ჩაიბერება საყვირში. სწორედ ესაა აღთქმული დღე!

21. და ყველა სული დამცველითა და მოწმით წარსდგება.

22. უეჭველად, შენ მისადმი უვიცი იყავი. აი, თვალ წინ არსებული ფარდა აგხადეთ, ახლა თვალი შენი უფრო გამჭრიახია!

23. და ეტყვის მას თანმხლები: სწორედ ესაა მზა ჩემთან!

24. (ებრძანება): „აბა, მოისროლეთ, მოისროლეთ ჯოჯოხეთში ყველა ურწმუნო და უმადური,

25. სიკეთის აღმკვეთი, ზღვარგადასული, ეჭვიანი!“

26. რომელმაც დაიდგინა ალლაჰთან ერთად სხვა ღვთაება, აბა, ორივემ ერთად მოისროლეთ მძვინვარე ტანჯვაში!

27. მისი მეგობარი (ეშმაკი) ეტყვის: ღმერთო ჩემო, მე ის არ შემიცდენია, რამეთუ თავად იყო ღრმა გზააბნევაში.

28. (ამ დროს ალლაჰი) უბრძანებს: ჩემს წინაშე ნუ კამათობთ, რამეთუ მე კატეგორიული გაფრთხილება უკვე გამცნეთ!

29. არ შეიცვლება ჩემთან სიტყვა, და მე არა ვარ უსამართლო ჩემი მსახურების მიმართ!

30. იმ დღეს ვეტყვით ჯოჯოხეთს: „გაივსე!?“ და გვიპასუხებს: „კიდევ არ არიან?“

31. და მიუახლოვდება სამოთხე ღვთისმოშიშთ, ისედაც არ იყო შორს.

32. ესაა, რაც აღთქმული გქონდათ ყველა მომნანიებელს და დამცველს,

33. ვინც თრთოდა უხილველად მოწყალისა და ვინც მოვიდა წრფელი გულით!

34. შედით იქ მშვიდობით! სწორედ ესაა დღე მარადიული.

35. მათთვისაა იქ რასაც ისურვებენ და უფრო მეტიც, ჩვენს წინაშე!

36. ჩვენ მათ უწინარეს რამოდენიმე თაობა გავანადგურეთ, რომელნიც მათზე უფრო ძლიერნი იყვნენ. ასეთი ძალაუფლების მიუხედავად (სიკვდილიდან გადარჩენისათვის) გასაქცევი დედამიწაზე ვერსად იპოვეს და ყოველთვის სასოწარკვეთილნი ბრუნდებოდნენ.

37. უეჭველად, ამაში შეხსენებაა, ვინც გულმოდგინედ და კარგად შეისმენს.

38. და ვფიცავ, ჩვენ გავაჩინეთ ცანი და დედამიწა და მათ შორის არსებული ექვს დღეში და არ შეგვხებია არავითარი დაღლა!

39. მაშ, მოითმინე რასაც ამბობენ! ადიდე ღმერთი შენი ქება-დიდებით მზის ამოსვლის და ჩასვლის წინ!

40. და ღამით ადიდე იგი და სეჯდეს შემდეგ!

41. და ყური უგდე იმ დღეს ახლო ადგილიდან მომხმობის ხმობას!

42. იმ დღეს (ყველა არსება) ჭეშმარიტებისკენ მომხმობ საშინელ ხმას გაიგონებს. სწორედ ესაა აღდგომის დღე!

43. უეჭველად, ჩვენ ვაცოცხლებთ და ვაკვდინებთ და ჩვენთანაა მისაქციელი!

44. იმ დღეს მიწა მათგან მსწრაფლ გაიპობა. სწორედ ესაა აღდგომა, რომელიც ჩვენთვის იოლია.

45. ჩვენ უკეთ ვუწყით რასაც ამბობენ. და არა ხარ შენ მათდა მოძალადე. მაშ, შეაგონე ყურანით, ვინც ძრწის ჩემი გაფრთხილების წინაშე!

რე-მი 19.10.2009

სურა 51

„ზარიათ"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. ვფიცავ, ქარს მიმომფანტავს,

2. ასევე მატარებელთ ტვირთის,

3. დამღვრელთ უბრალოდ,

4. კიდევ გამნაწილებელთ საქმის!

5. უეჭველად, რაც აღგეთქვათ ჭეშმარიტებაა,

6. და უეჭველად, განსჯის დღე აუცილებლად დადგება!

7. და ვფიცავ, ზეცას წრიულ გზებიანს,

8. უეჭველად, თქვენ სიტყვათა შეუთანხმელობაში იმყოფებით.

9. გაზრუნებული იქნება მისგან, ვინც გაზრუნდა.

10. განიგმირონ ცრუნი,

11. რომელნიც უმეცრებაში არიან, დაუდევარნი!

12. კითხულობენ: როდისაა განსჯის დღე?

13. იმ დღეს ისინი ცეცხლზე გამოიცდებიან.

14. იგემეთ თქვენი ეს გამოცდა, რომელსაც ჩქარობდით!

15. ღვთისმოშიშნი კი, უეჭველად, ბაღებში და წყაროებში იქნებიან;

16. მიმღებელნი იმისა, რაც უბოძა მათ თავიანთმა ღმერთმა. უეჭველად, ისინი კეთილისმქმნელნი იყვნენ წინათ.

17. ცოტას თუ წაიძინებდნენ ღამით.

18. და ალიონზე მიტევებას ეაჯებოდნენ ისინი.

19. და მათ ქონებაში წილია, მთხოვნელთათვის და ღატაკთათვის,

20. და დედამიწაზე სასწაულია მტკიცე მორწმუნეთათვის

21. და თქვენს სულებში. ნუთუ არღა გულისხმაჰყობთ?!

22. და ცათა შინა თქვენი სარჩოა, რაც აღთქმულ გაქვთ.

23. და ვფიცავ, ცისა და ქვეყნის ღმერთს! უეჭველად,იგი ჭეშმარიტებაა, როგორც თქვენი ლაპარაკი.

24. ნუთუ არ მოგვლენია სიტყვა სტუმრების შესახებ.

25. აკი, შევიდნენ მასთან, და უთხრეს: „სალამი!" მიუგო: „სალამი, უცხო ხალხო!"

26. შემდეგ მიაშურა ოჯახს და გამოიტანა მსუქანი ხბო,

27. წინ დაუდო მათ და უთხრა: განა არ მიირთმევთ?

28. მაშინ შიში ჩაუვარდა მათ გამო გულში.

29. მოვიდა ცოლი მისი ყვირილით, სახეში (ხელებს) იცემდა და ამბობდა: უნაყოფო დედაბერი ვარ!

30. უთხრეს: ასე ბრძანა შენმა ღმერთმა. უეჭველად, იგი ბრძენია, ყოვლისმცოდნეა.

31. ჰკითხა: „(გარდა ამისა, სხვა) რა გაქვთ დავალებულნი, ჰეი, შუამავალნო?"

32. მიუგეს: „უეჭველად, ჩვენ წარმოვიგზავნეთ ცოდვილ ხალხთან,

33. რათა ვაწიოთ მათ თიხის ქვები

34. შენი ღმერთის წიაღში მონიშნულ ზღვარგადასულთათვის".

35. და მაშინ გამოვიყვანეთ იქიდან მორწმუნენი.

36. ისედაც ვერ ვჰპოვეთ იქ, გარდა მუსლიმთა ერთი სახლისა.

37. და დავტოვეთ იქ სასწაულად იმათთვის, რომელთაც ეშინიათ მწარე სასჯელისა.

38. და მუსას თაობაზე: აკი, წარვგზავნეთ ფარაონთან ცხადი მტკიცებებით.

39. მაგრამ მან ზურგი იქცია გარშემომყოფებთან ერთად და თქვა: ჯადოქარია ან გიჟი.

40. ამიტომაც შევიპყარით იგი და მისი ლაშქარი და ჩავყარეთ წყალში, რამეთუ იგი გასაკიცხი იყო.

41. და ადიელების თაობაზე: აკი, წავგზავნეთ მათზე ქარიშხალი გამაცამტვერებელი.

42.    არაფერი დატოვა, ზედ გადაუარა. აქცია ისინი, როგორც ქვიშა.

43.    და სემუდეველების თაობაზე: აკი, ეთქვა მათ: ისარგებლეთ ცნობილ დრომდე.

44.    მაგრამ არ დამორჩილდნენ ბრძანებას თავინთი ღმერთისას. ამიტომაც შეიპყრო ისინი ელჭექმა და მხოლოდ უყურებდნენ.

45.    მაშინ ვერ შეძლეს ფეხზე წამოდგომა. და ვერ იქმნენ შეწევნილნი.

46.    და ნუჰის ხალხი უწინ: უეჭველად, ისინი იყვნენ მეამბოხე ცოდვილი ხალხი.

47.    და ზეცა ავაგეთ ძლიერებით და უეჭველად, ჩვენ ვართ გამვრცობი!

48.    და მიწა გავფინეთ. და რა მშვენიერი გამფენნი ვართ!

49.    და ყველაფერი გავაჩინეთ წყვილებად, ეგების გულისხმაჰყოთ თქვენ!

50.    მაშ, იჩქარეთ ალლაჰისკენ. უეჭველად, მე თქვენთვის მისგან წარმოგზავნილი ცხადი შემგონებელი ვარ.

51.    და არ დაიდგინოთ ალლაჰთან ერთად სხვა ღვთაება. უეჭველად, მე თქვენთვის მისგან წარმოგზავნილი ცხადი შემგონებელი ვარ.

52.    სწორედ ასე რომელნიც იყვნენ მათ უწინ, არ მისულა მათთან შუამავალთაგანი, რომ არ ეთქვათ: ჯადოქარი ან გიჟი.

53.    ნუთუ ყოველთვის ამას უანდერძებენ? არამც და არამც! ისინი ზღვარგადასული ხალხი არიან.

54.    მაშ, სახე იბრუნე მათგან, უკვე შენ აღარ ხარ გასაკიცხი.

55.    და შეაგონე. უეჭველად, შეგონება სარგებელს მოუტანს მორწმუნეთ!

56.    `არ შემიქმნია ჯინნი და კაცნი არაფრისთვის, გარდა იმისა, რომ თაყვანი მცენ!

57.    არ მინდა მათგან სარჩო და არც ის, რომ დამაპურონ.

58.    უეჭველად, ალლაჰია სარჩოს მომცემი და ძლევამოსილი.

59.    და უეჭველად, იმათთვის, რომელთაც უსამართლობა ჰქმნეს, მათი ხვედრი იმ ქვეყნების ბინადართა ხვედრის დარია. მაშ, ნუ იჩქარებენ!

60.    ვაი, მათ, რომელთაც უარყვეს თავიანთი დღე, რომელიც აღეთქვათ!

სურა 52

„ტურ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1.    ვფიცავ, (სინას) მთას!

2. და წიგნს, სტრიქონ-სტრიქონ დაწერილს

3. გაშლილ სიფრიფანა ტყავზე!

4. ვფიცავ, სახლს კეთილმოწყობილს!

5. და კამარას ამაღლებულს!

6. და ზღვას აბობოქრებულს!

7. უეჭველად, სასჯელი შენი ღმერთისა დადგება,

8. მაშინ მას ვეღარავინ შეაკავებს.

9. იმ დღეს შეირყევა ზეცა დიდი რხევით,

10. და ამოძრავდება მთები დიდი სიჩქარით.

11. ვაი, იმათ მდგომარეობას, ვინც ის დღე ცრუდ შერაცხა!

12. რომელნიც ლაყბობით ერთობიან.

13. იმ დღეს წათრევენ და ჯოჯოხეთის ცეცხლში იქნებიან მოსროლილნი.

14. ესაა ცეცხლი, რომელსაც თქვენ ცრუდ რაცხავდით!

15. ნეტა ეს ერთგვარი ჯადოქრობაა, თუ თქვენ არ გულისხმაჰყოფთ?

16. შეენთეთ მასში! მოითმენთ თუ არ მოითმენთ, სულერთია თქვენთვის. მხოლოდ დაისჯებით იმისთვის, რასაც სჩადიოდით.

17. ღვთისმოშიშნი კი, უეჭველად, სამოთხის ბაღებში და ნეტარებაში.

18. დამტკბარნი იმით, რაც უბოძა თავიანთმა ღმერთმა, რამეთუ დაიფარა ისინი ღმერთმა ჯოჯოხეთის სასჯელისგან.

19. ჭამეთ და სვით შერგებულად, ჯილდოდ თქვენი ღვაწლისთვის.

20. წამოწოლილნი სავარძლებზე, ჩამწკრივებულად და დავაწყვილეთ ისინი ქათქათებთან, დიდთვალებიანებთან.

21. რომელთაც ირწმუნეს და გაჰყვნენ მათ შთამომავლობა რწმენით, მივუერთეთ მათაც შთამომავლობა მათი და არაფერს დავუკარგავთ ღვაწლთაგან. ყოველი ადამიანი მძევალია იმისა, რაც მოიხვეჭა.

22. და დავასაჩუქრეთ ისინი იმ ხილით და ხორცით, რასაც ისურვებენ.

23. იქ მოატარებენ ერთმანეთში ფიალებს. არც ფუჭსიტყვაობა იქნება იქ და არც ცოდვის ჩადენა.

24. და გარს ეხვევიან ჭაბუკნი, ხელუხლებელი მარგალიტის დარნი.

25. და შეუბრუნდებიან ერთმანეთს კითხვით.

26. თქვეს: „უეჭველად, ჩვენ უწინ ვიყავით შეშინებულნი, ოჯახის გარემოცვაში.

27. ალლაჰმა წყალობა მოიღო ჩვენზე და დაგვიფარა ჯოჯოხეთის მწველი სასჯელისგან.

28. უეჭველად, ჩვენ მანამდე შევღაღადებდით მას, რამეთუ მხოლოდ იგია სიკეთის მომნიჭებელი და მწყალობელი.

29. მაშ, შეაგონე! რამეთუ შენ, შენი ღმერთის წყალობით არც მისანი ხარ და არც შეშლილი.

30. ან ამბობენ: „პოეტია! და ჩვენ ველოდებით მისი აღსასრულის დადგომას“.

31. უთხარი: „დაელოდეთ და უეჭველად, მეც თქვენთან ერთად დაველოდები!“

32. ნუთუ გონება კარნახობს მათ ამას თუ ზღვარგადასული ხალხი არიან?

33. ან ამბობენ: „მან შეთხზა იგი!“ არა, ისინი არ ირწმუნებენ!

34. მაშ, მოიტანონ მისი მსგავსი სიტყვა, თუ არიან მართალნი.

35. თუ გაჩნდნენ გამჩენის გარეშე? ან იქნებ თავად არიან გამჩენები?

36. ან იქნებ მათ გააჩინეს ცანი და ქვეყანა? არა, მათ ნამდვილად არ სჯერათ!

37. ნუთუ მათთანაა შენი ღმერთის საუნჯენი? ან იქნებ თავად არიან ხელმწიფენი?

38. ან იქნებ მათთვისაა განკუთვნილი კიბე, რომლის საშუალებითაც ისმენენ? მაშ, მოიტანოს მათგან მსმენელმა ცხადი მტკიცებანი.

39. ნუთუ მას ასულები და თქვენ კი – ძენი?

40. ნუთუ სთხოვ შენ მათ საზღაურს? ამიტომაც ისინი ვალით დამძიმებულნი არიან?

41. ან იქნებ უხილავი მათ წიაღშია და ისინი იწერენ?

42. ნუთუ სურთ ზიანის მიყენება? მაგრამ რომელთაც უარყვეს, სწორედ ეგენი აღმოჩნდებიან დაზარალებულნი.

43. ნუთუ მათ ჰყავთ სხვა ღვთაება, ალლაჰის გარდა? დიდება მას! შორსაა იმისგან, რასაც მოზიარედ უდგენენ!

44. და თუ დაინახავენ ერთ ნაფლეთს ციდან ვარდნილს, იტყვიან: „ღრუბლებია თავშეყრილი.“

45. მაშ, თავი ანებე მათ, ვიდრე არ ეწევათ ის თავიანთი დღე, რომელშიაც ჩაკვდებიან.

46. იმ დღეს მათი თავიანთი ხრიკები ვერას არგებთ და არც იქნება შეწევნა მათი.

47. და უეჭველად, იმათთვის, რომელთაც უსამართლობა ჩაიდინეს, სხვა სასჯელიცაა, გარდა ამისა. მაგრამ მათგან უმრავლესმა არ უწყის ეს.

48. და მოითმინე მსჯავრი შენი ღმერთისა. შენ ხომ ჩვენი მფარველობის ქვეშ ხარ. და ქებით განადიდე შენი ღმერთი ყოველი წამოდგომისას.

49. და ადიდე იგი ღამის ერთ ნაწილში და ვარსკვლავების გამკრთალებისას!

სურა 53

„ნეჯმ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. ვფიცავ, ვარსკვლავს, როცა მიეფარება!

2. არ გადაცდენილა თქვენი მოყვასი და არც წონასწორობიდან გამოსულა,

3. და არც მეტყველებს თავისი ნებით.

4. რამეთუ იგი მხოლოდ შთაგონებაა ზეშთაგონებული.

5. შეასწავლა მას მტკიცე ძალის მფლობელმა ,

6. ბრწყინვალემ. ამგვარად უშუალოდ გამოუჩნდა

7. იგი უმაღლეს კაბადონზე.

8. მერე მოახლოვდა, შემდეგ კი დაეშვა.

9. ამრიგად იყო ორი ისრის მანძილზე, ან უფრო ახლოს.

10. მაშინ ზეშთააგონა მის მსახურს რაც ზეშთაეგონა .

11. არ უარყვია გულს, რაც იხილა.

12. განა თქვენ კამათობთ იმის შესახებ, რაც მან იხილა?

13. და ვფიცავ, დაინახა იგი სხვა ჩამოსვლისასაც,

14. სიდრეთი მუნთეჰას მახლობლად,

15. რომლის სიახლოვეს არის სამოთხის სავანე.

16. აკი, გადაეკვრა სიდრას იგი, რაც ეკვროდა.

17. არ შემკრთალა მზერა და არ გათავხედებულა.

18. ვფიცავ, დაინახა თავისი ღმერთის უდიდეს სასწაულთაგან ნაწილი.

19. ნუთუ გიხილავთ ალ-ლათი და ალ-'უზზა?

20. და სხვა, მესამე - მენათი?

21. განა თქვენთვისაა განკუთვნილი მამრი და მისთვის მდედრი?

22. მაშინ ეს განაწილებაა უსამართლო.

23.   იგი მხოლოდ ცარიელი სახელებია, რომლებიც არქვით თქვენ და თქვენმა მამებმა, ალლაჰს არ გარდმოუვლენია მათ შესახებ სამტკიცი. ისინი მხოლოდ ვარაუდს მისდევენ და იმას, რაც ნებავს სულებს. და ვფიცავ, მათთან მივიდა თავიანთი ღმერთიდან ჭეშმარიტება.

24.   ან იქნებ ადამიანისთვის გამზადებულია ის, რასაც თავად ინატრებს?

25.   მაგრამ ალლაჰს ეკუთვნის სააქაოც და საიქიოც.

26.   და რამდენი ანგელოზია ცათა შინა, რომელთა შეწევნაც ვერაფერში წაადგებათ მათ, ვიდრეღა არ იქნება ნება ალლაჰისა, ვისთვისაც ინებებს და ვისგანაც კმაყოფილია.

27.   უეჭველად, რომელთაც არ ირწმუნეს საიქიოსი, არქმევენ ანგელოზებს ქალების სახელებს.

28.   არავითარი ცოდნა არ აქვთ ამის თაობაზე, ისინი მხოლოდ ვარაუდს მისდევენ. უეჭველად, ვარაუდი ჭეშმარიტებას ვერაფერს შეჰმატებს.

29.   განერიდე იმას, ვინც ზურგი იქცია ჩვენი შეხსენებიდან და ვისაც არაფერი სურს, გარდა სააქაო ცხოვრებისა.

30.   სწორედ ესაა მათი საწიერი ცოდნისგან. უეჭველად, ღმერთმა შენმა უკეთ უწყის, მის გზას ვინ აცდა, და ყველაზე უკეთ უწყის, ვინ დაადგა ჭეშმარიტ გზას.

31.   ალლაჰს ეკუთვნის, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა, რათა მიუზღოს იმათ, რომელთაც სიავე ჰქმნეს იმით, რაც ჩაიდინეს და მიუზღოს იმათ, რომელთაც სიკეთე ჰქმნეს, საუკეთესოთი.

32.   და რომელნიც გაურბიან მძიმე ცოდვებს და სიბილწეს, გარდა მცირედი ცოდვებისა, უეჭველად, ღმერთი შენი ყოვლად მიმტევებელია. იგი უკეთ გიცნობთ თქვენ. აკი, გაგაჩინათ მიწისგან და აკი, თქვენ იყავით ნაყოფნი მუცელში დედათა თქვენთა. მაშ, ნუ ჩათვლით საკუთარ თავს განწმენდილად, რამეთუ იგი უკეთ უწყის, ვინცაა ღვთისმოშიში.

33.   განა არ გინახავს, რომელმაც ზურგი იქცია?

34.   და გასცა მცირედი და იწუწკა?

35.   განა მის წიაღშია ცოდნა უხილავისა და ხედავს იგი?

36.   ნუთუ არ სცნობებია იგი, რაც იყო მუსას წერილებში?

37.   და იბრაჰიმის, რომელმაც სრულად აღასრულა აღთქმა.

38.   ჭეშმარიტად, არ ზიდავს მზიდავი სხვის ტვირთს.

39.   და რომ არფერია ადამიანი, გარდა იღვწოდა რასაც.

40.   და უეჭველად, გარჯა მისი სულ მალე დანახულ იქნება.

41.   მერე მიეგება მას საზღაური სრულად.

42.   და რომ შენი ღმერთის წიაღშია ფინიში.

43. და უეჭველად, იგია, რომელიც აცინებს და ატირებს!

44. და უეჭველად, იგია, რომელიც აკვდინებს და აცოცხლებს!

45. და უეჭველად, მან გააჩინა ორი წყვილი, მამრი და მდედრი

46. ერთი წვეთიდან, როცა შთანესხმება.

47. და უეჭველად, მას ეკუთვნის აღდგენა შემდეგი!

48. და უეჭველად, იგია, რომელიც ამდიდრებს და უზრუნველყოფს!

49. და რომ იგია ღმერთი სირიუსისა .

50. და რომ მან გაანადგურა პირველი ადიელები ,

51. და სემუდელები. ამგვარად უკან არავინ დატოვა,

52. და ხალხი ნუჰის ამაზე უწინ. უეჭველად, ისინი იყვნენ ყველაზე უსამართლონი და ყველაზე ზღვარგადასულნი.

53. და გასანადგურებელი ქალაქი ჩამოაქცია,

54. დაე, დაფარა იგი, რაც გადაეკვრა.

55. მაშ, შენი ღმერთის რომელ სიკეთენში ხარ დაეჭვებული?

56. ეს არის ერთ-ერთი შემგონებელი წინარე შემგონებელთაგან.

57. მოახლოვდა მოსაახლოებელი

58. და მას ვერავინ ცხადყოფს, გარდა ალლაჰისა.

59. ნუთუ ეს სიტყვა გაიკვირვეთ?

60. და იცინით და არ ტირით?!

61. და თქვენ დაუდევრობაში იმყოფებით!

62. დაე, აღასრულეთ სეჯდე ალლაჰისთვის და ეთაყვანეთ!

სურა 54

„ყემერ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. მოახლოვდა საათი და ორად გაიპო მთვარე.

2.	და რომც იხილონ სასწაული, სახეს აქცევენ და ამბობენ: „ეს გრძნეულებაა მუდმივი!“

3.	ცრუდ შერაცხეს და აყვნენ თავიანთ ვნებებს, მაგრამ ყოველი საქმე გადაწყვეტილია.

4.	და ვფიცავ, მათ მიუვიდათ ამბავნი, რომელშიც არის (საქციელის) გადათქმევინება.

5.	(ეს აბვავნი) სიბრძნეა სრულყოფილი. ამის მიუხედავად, გაფრთხილებებმა ვერას არგო.

6.	მაშ, სახე შეაქციე მათ. იმ დღეს მოუხმობს მხმობელი არასასურველი რამისკენ .

7.	დაბეჩავებული მზერით გამოვლენ საფლავებიდან, როგორც მიმოფანტული კალიები.

8.	სირბილით მივლენ მომხმობთან. ურწმუნონი იტყვიან: „ეს მძიმე დღეაო!“

9.	როგორც მათ უწინ ცრუდ შერაცხა ნუჰის ხალხმა, ამგვარად ცრუდ შერაცხეს ჩვენი მსახური და თქვეს: „შეშლილიაო“ და ხელი შეუშალეს.

10.	მაშინ შეჰღაღადა თავის ღმერთს: „უეჭველად, მე ძლეული ვარ. მაშ, შემეწიე!“

11.	ამიტომაც ჩვენ გავხსენით ზეცის კარები მოჩხრიალე წყლით.

12.	და ამოვხეთქეთ მიწა ნაკადულებად, წყლები შეიყარნენ იმ საქმისთვის, რომელიც წინასწარ იყო გადაწყვეტილი.

13.	და ჩვენ გადავიყვანეთ იგი ძელებითა და ლურსმნებით შეჭედილით.

14.	დაცურავდა ჩვენი მფარველობის ქვეშ ჯილდოდ იმისთვის, რომელიც უარყვეს.

15.	და ვფიცავ, ჩვენ დავტოვეთ იგი სასწაულად. მიუხედავად ამისა, განა არის ვინმე, ვინც შეიგონებს?

16.	მაშ, როგორი იყო ჩემი სასჯელი და შეგონებანი?!

17.	და ვფიცავ, ჩვენ გავაიოლეთ ყურანი შეგონებისთვის. მიუხედავად ამისა, განა არის ვინმე, ვინც შეიგონებს?

18.	ცრუდ შერაცხეს ადიელებმა . მაშ, როგორი იყო ჩემი სასჯელი და შეგონებანი?!

19.	უეჭველად, ჩვენ მოვავლინეთ მათზე სუსხიანი ქარიშხალი იმ ავბედით ხანგძლივ დღეს.

20.	იგი ფხვრიდა ხალხს, თითქოს ძირფესვიანად აღმოფხვრილი პალმის ხეთა ძირკვნი.

21.	მაშ, როგორი იყო ჩემი სასჯელი და შეგონებანი?!

22.	და ვფიცავ, ჩვენ გავაიოლეთ ყურანი შეგონებისთვის. მიუხედავად ამისა, განა არის ვინმე, ვინც შეიგონებს?

23. ცრუდ შერაცხეს სემუდეველებმა შეგონებანი.

24. ასე თქვეს: „განა ჩვენგან რომელიმე ადამიანს უნდა გავყვეთ? მაშინ, უეჭველად, ცხად გზააბნევასა და ცდომილებაში აღმოვჩნდებით.

25. ნუთუ ჩვენგან მხოლოდ მასზე ზეგარდმოხდა შეხსენება? არა, იგი მატყუარა და ყოყოჩია!“

26. ისინი ხვალ გაიგებენ, ვინ არის მატყუარა და ყოყოჩი!

27. უეჭველად, ჩვენ ვართ წარმგზავნი დედალი აქლემისა გამოცდად. მაშ, უთვალთვალე მათ და მოითმინე.

28. და ამცნე მათ, რომ წყალი განაწილებულია მათ შორის ყოველი დალევისთვის. ვისი ჯერიცაა, მზად შეიქმნება.

29. ცოტა ხნის შემდეგ უხმეს თავიანთ მეგობარს. მაშინ მან იშიშვლა ხმალი, ფეხებიდან მოცელა და დაამხო იგი.

30. მაშ, როგორი იყო ჩემი სასჯელი და შეგონებანი?!

31. უეჭველად, ჩვენ მოვუვლინეთ საშინელი ხმა. ამგვარად ისინი გარდაიქცნენ, როგორც თივა მოცელილი.

32. და ვფიცავ, ჩვენ გავაიოლეთ ყურანი შეგონებისთვის. მიუხედავად ამისა, განა არის ვინმე, ვინც შეიგონებს?

33. ცრუდ შერაცხეს ლუტის ხალხმა შეგონებანი.

34. უეჭველად, ჩვენ მოვუვლინეთ ქვების გრიგალი, გარდა ლუტის ოჯახისა. ჩვენ დავიხსენით ისინი განთიადისას,

35. წყალობად ჩვენი წიაღიდან. ასე მივუზღავთ, ვინც მადლიერია.

36. და ვფიცავ, ისინი შეაგონა მკაცრი სასჯელის თაობაზე, მაგრამ ეჭვით შეხვდნენ შეგონებანს!

37. და ვფიცავ, თვალი ჩამოდვეს მის სტუმრებს, თვალის ჩინი წავართვით მათ. მაშ, იგემეთ ჩემი სასჯელი და შეგონებანი ჩემი!

38. და ვფიცავ, დილაუთენია დაატყდათ დაუცხრომელი სასჯელი.

39. მაშ, იგემეთ ჩემი სასჯელი და შეგონებანი ჩემი!

40. და ვფიცავ, ჩვენ გავაიოლეთ ყურანი შეგონებისთვის. მიუხედავად ამისა, განა არის ვინმე, ვინც შეიგონებს?

41. და ვფიცავ, მივიდა ფარაონის სახლეულთან შეგონებანი!

42. მათ ცრუდ ჩათვალეს ჩვენი სასწაულნი ერთბაშად, ამიტომაც შევიპყარით ისინი ძლევამოსილისა, ყოვლისშემძლის შეპყრობით.

43. განა თქვენი ურწმუნონი უკეთესნი არიან იმათზე ? ან იქნებ თქვენ ხელშეუხებლობის პირობა გებოძათ, წერილთა თანახმად?

44. ან ამბობენ: „ჩვენ ერთსულოვანი ვართ და ჩვენ ღირსნი ვართ გამარჯვების."

45. სულ მალე დამარცხდება ეს ჯგუფი და უკუიქცევიან!

46. არა, ჟამი მათი აღთქმული დროა და ეს ჟამი მრისხანე და შემაძრწუნებელია!

47. უეჭველად, ცოდვილნი ცხად გზააბნევასა და ცდომილებაში აღმოჩნდებიან.

48. იმ დღეს პირქვე დამხობილნი გაირეკებიან ცეცხლში. იგემეთ შეხება ჯოჯოხეთის!

49. უეჭველად, შევქმენით ყოველი თავისი ბედისწერით.

50. და ჩვენი ბრძანება მხოლოდ ერთია, ისეთივე, როგორც თვალის დახამხამება .

51. და ვფიცავ, გავანადგურეთ თქვენი მსგავსნი. მიუხედავად ამისა, განა არის ვინმე, ვინც შეიგონებს?

52. და ყოველივე, რაც ქმნეს, დაცულ წიგნშია,

53. და ყველაფერი მცირე და დიდი აღნუსხულია.

54. ღვთისმოშიშნი კი, უეჭველად, ბაღებში და მდინარეებში იქნებიან,

55. ძლევამოსილ მბრძანებელთან, ჭეშმარიტების სამყოფელში.

სურა 55

„რაჰმან"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. მოწყალემ

2. შეასწავლა ყურანი,

3. გააჩინა ადამიანი,

4. შეასწავლა მას მჭერმეტყველება.

5. მზე და მთვარე – გათვლილი ანგარიშით (მოძრაობენ).

6. და ვარსკვლავები და ხეები სეჯდეს ასრულებენ

7. და ზეცაც, რომელიც აღმართა. და განათავსა სასწორი,

8. რომ არ გადახდეთ წონაში.

9. გამართეთ სასწორი სამართლიანად და არ დააკლოთ წონაში!

10. და ქვეყანა, რომელიც განაწესა სულდგმულთათვის,

11. მასშია ხილი და ინდის ხურმა დახუნძლული.

12. ასევე შეფოთლილი მარცვლეული და სურნელოვანი ბალახი.

13. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ ?!

14. მან გააჩინა ადამიანი მშრალი, გამომწვარი მიწის დარით.

15. და გააჩინა ჯინები უკვამლო ცეცხლისგან.

16. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

17. ღმერთია ორი აღმოსავლეთისა და ღმერთია ორი დასავლეთისა !

18. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

19. მიუშვა ორი ზღვა, ერთმანეთს ეამბორებიან.

20. მათ შორის უხილავი მიჯნაა, რომელსაც ვერ გადალახავენ.

21. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

22. ორი მათგანიდან ამოდის მარგალიტი და ძოწი.

23. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

24. და მას ეკუთვნის ხომალდები ზღვაში , აღშენებულნი, უშველებელი მთების დარნი.

25. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

26. ყოველი ქმნილება წარმავალია.

27. და მარადიულია სახება შენი ღმერთისა, ბრწყინვალისა და დიდებულისა.

28. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

29. ეაჯება მას, ვინცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. ყოველდღე იგი ახალ გამოვლინებაშია.

30. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

31. სულ მალე თქვენი დროც დადგება, ჰეი, დამძიმებულნო !

32. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

33. ჰეი, კრებულო ჯინთა და კაცთა! თუკი გძალუძთ გადალახოთ ცათა და ქვეყნის საზღვრებს, მაშ, წადით! მაგრამ ვერას გასცდებით, თუ არა აშკარა ძალაუფლება.

34. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

35. წარმოიგზავნება თქვენ ორზე ალმური ცეცხლისგან. მაშინ ვერღა შეეწევით ერთურთს.

36. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

37. და როს გაიპობა ზეცა, მაშინ წითელი ვარდის ფერს მიიღებს, როგორც დამდნარი ერბო...

38. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

39. იმ დღეს არც კაცთა და არც ჯინთა ცოდვა არ გამოიკვლევა.

40. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

41. შეიცნობიან ცოდვილნი თავიანთი სახენით, რამეთუ შეპყრობილნი იქნებიან ქოჩრებითა და ფეხებით.

42. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

43. სწორედ ესაა ჯოჯოხეთი, რომელსაც ცრუდ რაცხავდნენ ცოდვილნი.

44. დაძრწიან მასსა და მძაფრ მდუღარე წყალს შორის.

45. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

46. და იმას, ვისაც შეეშინდა თავისი ღმერთის სამსჯავროსი, - ორი სამოთხე.

47. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

48. ნაირ-ნაირი ხეხილიანი.

49. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

50. ორივეში მომდინარე წყაროსთვალნი.

51. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

52. ორივეში ყოველგვარი ხილია, წყვილებად.

53. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

54. წამოწოლილნი ქვეშაგებზე, რომლის სარჩულიც აბრეშუმისგანაა და ორივე ბაღიში დაკრეფილი ხეხილი ახლოსაა.

55. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

56. იქ მზერამიპყრობილი არიან , რომელთაც არავინ შეხებიათ უწინ არც კაცთაგან და არც ჯინთაგან.

57. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

58. თითქოს ისინი ლალი და ძოწია.

59. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

60. განა შეიძლება სხვა რამ იყოს სიკეთის საზღაური, თუ არა სიკეთე?

61. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

62. და ამ ორის თვინიერ კიდევ ორი ბაღია.

63. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

64. ორივე ხასხასა მწვანე.

65. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

66. ორივეში წყაროსთვალნია მოჩუხჩუხე.

67. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

68. ორივეშია ყველანაირი ხილი, ხურმა და ბროწეული.

69. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

70. იქ არიან ზნემაღალნი, მშვენიერნი.

71. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

72. შავთვალა და დიდთვალება ფერიები, მორთულ კარვებში შეფარებულნი.

73. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

74. არ შეხებიან მათ უწინ არც კაცნი, არც ჯინნი.

75. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

76. წამოწოლილნი მწვანე ბალიშებზე და მშვენიერ ქვეშაგებზე.

77. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

78. რაოდენ დიადია სახელი შენი ღმერთისა, ბრწყინვალისა და დიდებულისა!

## სურა 55

„რაჰმან“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. მოწყალემ

2. შეასწავლა ყურანი,

3. გააჩინა ადამიანი,

4. შეასწავლა მას მჭერმეტყველება.

5. მზე და მთვარე – გათვლილი ანგარიშით (მოძრაობენ).

6. და ვარსკვლავები და ხეები სეჯდეს ასრულებენ

7. და ზეცაც, რომელიც აღმართა. და განათავსა სასწორი,

8. რომ არ გადახდეთ წონაში.

9. გამართეთ სასწორი სამართლიანად და არ დააკლოთ წონაში!

10. და ქვეყანა, რომელიც განაწესა სულდგმულთათვის,

11. მასშია ხილი და ინდის ხურმა დახუნძლული.

12. ასევე შეფოთლილი მარცვლეული და სურნელოვანი ბალახი.

13. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ ?!

14. მან გააჩინა ადამიანი მშრალი, გამომწვარი მიწის დარით.

15. და გააჩინა ჯინები უკვამლო ცეცხლისგან.

16. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

17. ღმერთია ორი აღმოსავლეთისა და ღმერთია ორი დასავლეთისა !

18. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

19. მიუშვა ორი ზღვა, ერთმანეთს ეამბორებიან.

20. მათ შორის უხილავი მიჯნაა, რომელსაც ვერ გადალახავენ.

21. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

22. ორი მათგანიდან ამოდის მარგალიტი და ძოწი.

23. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

24. და მას ეკუთვნის ხომალდები ზღვაში , აღშენებულნი, უშველებელი მთების დარნი.

25. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

26. ყოველი ქმნილება წარმავალია.

27. და მარადიულია სახება შენი ღმერთისა, ბრწყინვალისა და დიდებულისა.

28. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

29. ეაჯება მას, ვინცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. ყოველდღე იგი ახალ გამოვლინებაშია.

30. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

31. სულ მალე თქვენი დროც დადგება, ჰეი, დამძიმებულნო !

32. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

33. ჰეი, კრებულო ჯინთა და კაცთა! თუკი გძალუძთ გადალახოთ ცათა და ქვეყნის საზღვრებს, მაშ, წადით! მაგრამ ვერას გასცდებით, თუ არა აშკარა ძალაუფლება.

34. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

35. წარმოიგზავნება თქვენ ორზე ალმური ცეცხლისგან. მაშინ ვერღა შეეწევით ერთურთს.

36. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

37. და როს გაიპობა ზეცა, მაშინ წითელი ვარდის ფერს მიიღებს, როგორც დამდნარი ერბო...

38. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

39. იმ დღეს არც კაცთა და არც ჯინთა ცოდვა არ გამოიკვლევა.

40. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

41. შეიცნობიან ცოდვილნი თავიანთი სახენით, რამეთუ შეპყრობილნი იქნებიან ქოჩრებითა და ფეხებით.

42. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

43. სწორედ ესაა ჯოჯოხეთი, რომელსაც ცრუდ რაცხავდნენ ცოდვილნი.

44. დაძრწიან მასსა და მძაფრ მდუღარე წყალს შორის.

45. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

46. და იმას, ვისაც შეეშინდა თავისი ღმერთის სამსჯავროსი, - ორი სამოთხე.

47. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

48. ნაირ-ნაირი ხეხილიანი.

49. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

50. ორივეში მომდინარე წყაროსთვალნი.

51. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

52. ორივეში ყოველგვარი ხილია, წყვილებად.

53. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

54. წამოწოლილნი ქვეშაგებზე, რომლის სარჩულიც აბრეშუმისგანაა და ორივე ბაღიში დაკრეფილი ხეხილი ახლოსაა.

55. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

56. იქ მზერამიპყრობილი არიან , რომელთაც არავინ შეხებიათ უწინ არც კაცთაგან და არც ჯინთაგან.

57. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

58. თითქოს ისინი ლალი და მოწია.

59. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

60. განა შეიძლება სხვა რამ იყოს სიკეთის საზღაური, თუ არა სიკეთე?

61. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

62. და ამ ორის თვინიერ კიდევ ორი ბაღია.

63. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

64. ორივე ხასხასა მწვანე.

65. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

66. ორივეში წყაროსთვალნია მოჩუხჩუხე.

67. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

68. ორივეშია ყველანაირი ხილი, ხურმა და ბროწეული.

69. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

70. იქ არიან ზნემაღალნი, მშვენიერნი.

71. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

72. შავთვალა და დიდთვალება ფერიები, მორთულ კარვებში შეფარებულნი.

73. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

74. არ შეხებიან მათ უწინ არც კაცნი, არც ჯინნი.

75. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

76. წამოწოლილნი მწვანე ბალიშებზე და მშვენიერ ქვეშაგებზე.

77. მაშ, თქვენი ღმერთის რომელ მოწყალებანს შერაცხავთ ცრუდ?!

78. რაოდენ დიადია სახელი შენი ღმერთისა, ბრწყინვალისა და დიდებულისა!

## სურა 56

„ვაყიღეთ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. როცა დადგება თავზარდამცემი მოსახდენელი

2. ვერავინ იქნება მისი დადგომის ცრუდ შემრაცხავი,

3. დამამცირებელი, ამამაღლებელი.

4.	როცა შეირყევა ქვეყანა ძლიერი შერყევით,

5.	და დანაწევრდება მთები პატარა ნამსხვრევებად,

6.	მაშინ იქცევა ნამცეცებად გაფანტულად,

7.	და თქვენც იქნებით გაყოფილი სამ წყვილ ჯგუფად.

8.	აჰა, მარჯვენა მხარის ხალხი, მაგრამ რა მარჯვენა მხარის ხალხი?!

9.	და მარცხენა მხარის ხალხი, მაგრამ რა მარცხენა მხარის ხალხი?!

10.	და პირველწარმატებულნი. პირველწარმატებულნი –

11.	სწორედ ეგენი არიან დაახლოებულნი,

12.	ნეტარების ბაღებში,

13.	თემნი უპირველესნი

14.	და ცოტაც – ბოლოთაგანი

15.	ძვირფასი თვლებით შემკულ სარეცლებზე.

16.	წამოწოლილნი ერთურთის პირისპირ,

17.	და გარს ეხვევიან ჭაბუკნი მარადნი

18.	თასებით, თუნგებით და ფიალებით, (სავსე) მუდმივად მომდინარე წყაროებიდან.

19.	რომლისგანაც არც თავი ასტკივდებათ და არც გონება აერევათ;

20.	და ყველა სახეობის ხილი, რასაც ინებებენ

21.	და ხორცი ყველა სახეობის ფრინველთა, რომელსაც ისურვებენ.

22.	და ქათქათები, დიდთვალება ქალწულნი

23.	ხელუხლებელი მარგალიტის დარნი.

24.	საზღაურად იმისა, რასაც ისინი იქმდნენ!

25.	იქ ფუჭსიტყვაობას არ გაიგონებენ და არ იქნება ცოდვის ჩადენა,

26.	მხოლოდ ერთი სიტყვა – „მშვიდობა“! „მშვიდობა!“

27.	და მარჯვენა მხარის ხალხი, მაგრამ რა მარჯვენა მხარის ხალხი?!

28.	და ბლის ხეები უეკლო.

29.	და ბანანის ხე, დახუნძლული ნაყოფით.

30.	და ჩეროები განფენილი,

31. და წყლები მორაკრაკე,

32. და ყველანაირი ხილი აუარებელი.

33. არც გამოილევა და არც აიკრძალება.

34. სარეცელნი ამაღლებულნი.

35. უეჭველად, ჩვენ გავაჩინეთ ისინი ახალთახალი გაჩენით

36. ამრიგად, დავადგინეთ ისინი ქალწულებად,

37. მეუღლეთა მიჯნურად, თანატოლებად

38. მემარჯვენე ხალხთათვის.

39. თემნი უპირველესნი

40. და თემნი ბოლონდელნი.

41. და მარცხენა მხარის ხალხი, მაგრამ რა მარცხენა მხარის ხალხი?!

42. ცეცხლში, რომელიც ძვალსა და რბილში გაუჯდებათ და წყალი მდუღარე.

43. და ჩრდილნი შავი ბოლისგან,

44. რომელიც არც გრილია და არც სასიამოვნო.

45. უეჭველად, ეგენი იყვნენ უწინ ფუფუნებით განებივრებულნი.

46. და შეგნებულად იჟინებდნენ დიდი ცოდვების ჩადენას.

47. და ამბობდნენ: „ნუთუ როცა მოვკვდებით და გარდავიქცევით მიწად და ძვლად, ნამდვილად უნდა აღვსდგეთ?

48. ან ჩვენი წინაპრები?"

49. უთხარი: უეჭველად, პირველნიც და ბოლონდელნიც,

50. შეკრებილნი იქნებით განსაზღვრულ ადგილას ცნობილ დღეს.

51. მერე თქვენ, ჰეი, ნამდვილად გზააბნეულნო, ცრუდ შემრაცხველნო!

52. უთუოდ, მიირთმევთ ზაყუმის ხისგან.

53. ამგვარად, ამოიქოლავთ მისით მუცლებს.

54. მერე დააყოლებთ მდუღარეს,

55. აგრეთვე დალევთ სნეული აქლემებივით, რომლებიც წყურვილს ვერ იკლავენ."

56. ესაა ის, რაც მათთვისაა გამზადებული განკითხვის დღეს.

57. ჩვენ გაგაჩინეთ თქვენ. კვლავ არ ირწმუნებთ?

58. რას იტყვით იმაზე, რასაც ანთხევთ?

59. განა თქვენ აჩენთ მას თუ ჩვენ ვართ გამჩენნი?

60. ჩვენ დავადგინეთ თქვენს შორის სიკვდილი და არ ვართ ჩვენ უძლურნი

61. იმის თაობაზე, რომ შევცვალოთ თქვენი ცხედარნი და აღგადგინოთ ისეთებად, როგორიც ვერც კი წარმოგიდგენიათ.

62. და ვფიცავ, თქვენ უკვე იცით პირველი გაჩენის შესახებ. მაშ, რატომღა არ დაფიქრდებით?!

63. რაც იტყვით იმაზე, რასაც თესავთ?

64. განა თქვენ აღმოაცენებთ მას თუ ჩვენ ვართ აღმომცენები?

65. რომ გვენება, უთუოდ, გადავაქცევდით მას ხმელ ნაყარ-ნუყარად. მაშინ თქვენ დარჩებოდით გაკვირვებულნი:

66. „უეჭველად, ჩვენ ზარალი განვიცადეთ,

67. უფრო მეტიც, გავღატაკდით."

68. რას იტყვით წყალზე, რომელსაც სვამთ?

69. განა თქვენ გარდმოავლინეთ იგი ღრუბლებიდან, თუ ჩვენ ვართ ზეგარდმომვლენი?

70. რომ გვენება დავადგენდით მას მწარედ. მაშ, კვლავ არ იქნებით მადლიერნი?

71. რას იტყვით ცეცხლზე, რომელსაც ანთებთ?

72. განა თქვენ აღმოაცენეთ ხე იგი, თუ ჩვენ ვართ აღმომცენები?

73. ჩვენ დავადგინეთ იგი შეგონებად და სარგებლად მოგზაურთათვის.

74. მაშ, ადიდე შენი ღმერთი დიდებული სახელით!

75. ვფიცავ, ვარსკვლავთა ადგილებს!

76. და უეჭველად, იგი დიადი ფიცია, ნეტავ იცოდეთ!

77. უეჭველად, იგი დიდებული ყურანია,

78. დაცულ წიგნში .

79. ვერ მიეკარება მას, თვინიერ განწმენდილთა.

80. ზეგარდმოვლენილია სამყაროთა ღმერთისგან.

81. ნუთუ არ გჯერათ ამ სიტყვის , თქვენ ხართ ცრუდ შემრაცხავნი

82. და თქვენ სარჩოს ცრუდ რაცხვით დაიდგენთ?

83. მაშინ, როცა სული ყელს ებჯინება,

84. ამდროს თქვენ მხოლოდ უყურებთ.

85. ჩვენ მასთან უფრო ახლოს ვართ თქვენზე, მაგრამ თქვენ არ გულისხმაჰყოფთ.

86. მაშ, თუ თქვენ მართლა არ იქნებით აღდგენილნი,

87. უკუაქციეთ იგი, თუკი ხართ მართალნი?

88. მაგრამ თუ იქნება დაახლოებულთაგანი,

89. მაშინ შვება, სარჩო და სამოთხენი ნეტარების .

90. და თუ იგი მემარჯვენე ხალხთაგანია,

91. დაე, „სალამი შენდა, მემარჯვენე ხალხთაგან!“

92. და თუ იგი ცრუდ შემრახცველთაგანი, გზა აცდენილთაგანია,

93. მაშინ მდუღარე წყლით გამასპინძლება

94. და შენთებაა ჯოჯოხეთში!

95. უეჭველად, ეს ცხადი ჭეშმარიტებაა!

96. მაშ, ადიდე შენი ღმერთი დიდებული სახელით!

სურა 57

„ჰადიდ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. განადიდა ალლაჰი რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა, რამეთუ იგია ძლევამოსილი, ბრძენი.

2. მას ეკუთვნის მეუფება ცათა და ქვეყნის. აცოცხლებს და აკვდინებს, რამეთუ მას ძალუძს ყველაფერი!

3. იგია პირველი და უკანასკნელი, საცნაური და მალული. იგი ყოველთა ყოვლისმცოდნეა.

4. და იგია, რომელმაც გააჩინა ცანი და ქვეყანა ექვს დღეში, შემდეგ არშზე ამაღლდა. იგი უწყის, რაც შედის მიწაში და რაც გამოდის იქიდან; ისიც, რაც ზეციდან ჩამოდის და რაც იქ ადის. იგი თქვენთანაა, სადაც არ უნდა იყოთ, რამეთუ ალლაჰი მხილველია იმის, რასაცა იქმთ.

5. მას ეკუთვნის მეუფება ცათა და ქვეყნის. და საქმენი დაბრუნდებიან ალლაჰთან.

6. ზრდის დღეს ღამის ხარჯზე და ზრდის ღამეს დღის ხარჯზე. უეჭველად, იგი უწყის გულისნადებს!

7. ირწმუნეთ ალლაჰი და შუამავალი მისი და გაიღეთ იქიდან, რაზედაც დაგადგინათ მემკვიდრეებად. ამრიგად, რომელთაც ირწმუნეს თქვენგან და გაიღეს, მათთვისაა დიადი საზღაური!

8. და რა გემართებათ თქვენ, რომ არ ირწმუნეთ ალლაჰი მაშინ, როცა შუამავალი გიხმობთ ღმერთის რწმენისკენ. უკვე აიღო თქვენგან აღთქმა, თუკი ხართ მორწმუნენი.

9. იგია, რომელიც ავლენს თავის მსახურზე ცხად აიათებს, რათა გამოგიყვანოთ სიბნელეებიდან სინათლეში. უეჭველად, ალლაჰი ლმობიერი და მწყალობელია თქვენს მიმართ.

10. და რა გემართებათ თქვენ, რომ არ გაიღებთ ალლაჰის გზაზე? ალლაჰისაა მემკვიდრეობა ცათა და ქვეყნის. თანასწორნი არ არიან თქვენგან, ვინც გამარჯვებამდე გაიღო მოწყალება და იბრძოდა. სწორედ ეგენი არიან აღმატებული ხარისხებით იმათზე, რომელთაც გაიღეს იმის შემდგომ და იბრძოლეს. და ყველას სიკეთე აღუთქვა ალლაჰმა, რამეთუ ალლაჰი უწყის რასაც აკეთებთ!

11. ვინც ასესხებს ალლაჰს კეთილ სესხს, მაშინ უხვად დაუბრუნებს იგი მას და მისთვისაა კარგი საზღაური.

12. იმ დღეს დაინახავ მორწმუნე კაცებს და მორწმუნე ქალებს როგორ წარუძღვებათ მათივე ნათელი წინიდან და მარჯვნიდან. ხარებად თქვენ დღეს წალკოტნი, სადაც ძირს ნაკადულები მოედინება, და სადაც სამუდამოდ დამკვიდრდებით; სწორედ ეს არის უდიდესი ნეტარება!

13. იმ დღეს ეტყვიან ორპირნი კაცები და ორპირნი ქალები იმათ, რომელთაც ირწმუნეს: „დაგვიცადეთ, დაგესესხებით ცოტა სინათლეს." მათ ეტყვიან: „უკან დაბრუნდით და სინათლე ეძიეთ". მათ შორის ღობე აიგება კარიბჭედ, რომლის შიდა მხარეს წყალობა იქნება, გარეთა მხარეს კი ტანჯვა.

14. ისინი შესძახებენ მათ: „განა არ ვიყავით თქვენთან ერთად?" უპასუხებენ: „დიახ! მაგრამ თქვენ საკუთარ თავს აცდუნებდით, უცდიდით, ეჭვობდით და გაცდუნათ ამაოებამ, ვიდრე მოვიდა ალლაჰის ბრძანება და თქვენ შეგაცდინა მაცდუნებელმა ალლაჰის თაობაზე.

15. უკვე იმ დღეს არ მიიღება თქვენგან გამოსასყიდი და არც იმათგან, რომელთაც უარყვეს. და თავშესაფარი თქვენი ცეცხლია, იგი მოგიხდებათ თქვენ. და რა საზარელი ფინიშია!

16. განა არ დამდგარა დრო იმათთვის, რომელთაც ირწმუნეს, რომ ძრწოდნენ გულნი მათნი ალლაჰის შეხსენებისთვის და იმით, რაც ზემოევლინა ჭეშმარიტებიდან? რათა არ დაემსგავსონ იმათ, რომელთაც ებოძათ წიგნი მანამდე. უკვე განვლო მათსა ზედა დიდმა დრომ, რის შემდეგაც გულები გაუქვავდათ. რამეთუ უმეტესობა მათგან მეამბოხე ცოდვილია.

17. იცოდეთ, რომ ალლაჰი აცოცხლებს მიწას მისი სიკვდილის შემდგომ. ჩვენ განგიმარტეთ აიათები, ეგების მოუხმოთ გონებას!

18. უეჭველად, მოწყალების გამცემ კაცებს და მოწყალების გამცემ ქალებს და რომელთაც ასესხეს ალლაჰს კეთილი სესხი, ორმაგად უკან დაუბრუნდებათ და მათთვისაა საზღაური კარგი.

19. და რომელთაც ირწმუნეს ალლაჰი და მისი შუამავალი, სწორედ ეგენი არიან მართალნი და მოწამენი თავიანთი ღმერთის წინაშე. მათთვისა საზღაური და ნათელი. ხოლო რომელთაც უარყვეს და ჩვენი აიათები ცრუდ შერაცხეს, აალებული ცეცხლის მკვიდრნი არიან ეგენი.

20. იცოდეთ, რომ ამქვეყნიური ცხოვრება ერთგვარი თამაშია, გართობაა, სამშვენისი და ერთგვარი მკრეხელობაა თქვენს შორის. და ასევე აუარებელი ქონებისა და შვილების ყოლა. ის წვიმას ჰგავს, გაახარა მთესველი თავისმა მცენარემ, მერე დაჭკნება, ამგვარად დაინახავ მას გაყვითლებულად. მერე გადაიქცევა ხმელ ნაყარ-ნუყარად. ხოლო საიქიოშია სასტიკი სასჯელი, მიტევება და კმაყოფილება ალლაჰისგან. ამქვეყნიური ცხოვრება სხვა არაფერია, თუ არა აყოლა მაცდუნებელ სიტკბოებაზე.

21. ისწრაფეთ მიტევებისკენ თქვენი ღმერთისგან და სამოთხისკენ, რომლის სივრცე ცათა და ქვეყნის სივრცის ტოლია. იგი გამზადდა იმათთვის, რომელთაც ირწმუნეს ალლაჰის და მისი შუამავლის. ესაა მადლი ალლაჰისა. უბოძებს მას, ინებებს ვისაც, რამეთუ ალლაჰი უდიდესი წყალობის მფლობელია!

22. არ გეწევათ სიავე სიავეთაგან არც დედამიწაზე და არც თქვენს სულებს, რომ არ იყოს წინგში , ვიდრეღა მას მოვახდენდეთ. უეჭველად, ეს იოლია ალლაჰისთვის!

23. რათა არ იდარდოთ იმაზე, რაშიც ხელმოცარული დარჩით და არ იხაროთ იმით, რაც მოგმადლათ, რამეთუ ალლაჰს არ უყვარს თავმომწონე, ამაყები,

24. რომელნიც ძუნწობენ და ხალხსაც ძუნწობისკენ მოუწოდებენ; და ვინც ზურგს აქცევს , უეჭველად, ალლაჰი ყოვლადმდიდარია, ყოვლადქებულია!

25. ვფიცავ, წარმოვგზავნეთ ჩვენი შუამავალნი ცხადი მტკიცებებით და ზემოვავლინეთ მათთან ერთად წიგნი და სასწორი , რათა განსაჯოს ხალხმა სამართლით. ასევე ზეგარდმოვავლინეთ რკინა, რომელშიც მყარი სიძლიერე და სარგებელია ხალხისთვის. და რომ გამოსცადოს ალლაჰმა, ვინ ემსახურება მის სარწმუნოებას, მის შუამავალთ და ვინ ირწმუნა უხილავის. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისშემძლეა, ძლევამოსილია!

26. და ვფიცავ! ჩვენ წარვგზავნეთ ნუჰი და იბრაჰიმი და ჩვენ დავუდგინეთ მათ შთამომავლობას შუამავლობა და წიგნი. ამრიგად, მათგან ნაწილი ჭეშმარიტ გზას ადგას, ხოლო უმრავლესობა მეამბოხე ცოდვილია.

27. მერე წარვგზავნეთ მათ კვალდაკვალ შუამავლები და მივაყოლეთ ღისა ძე მარიამისა და ვუბოძეთ მას ინჯილი და ჩავთესეთ მათ გულებში სიბრალული და მოწყალება, რომელთაც გაჰყვნენ მას. ხოლო რაც შეეხება ბერ-მონაზვნობას, არ დაგვიწერია იგი მათზე, რამეთუ მათ გამოიგობეს ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად. მაგრამ არ დაიცვეს იგი ჭეშმარიტი დაცვით. ამგვარად ვუბოძეთ თავიანთი საზღაური, რომელთაც ირწმუნეს. ხოლო უმეტესობა მათგან მეამბოხე ცოდვილია.

28. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! გეშინოდეთ ალლაჰისა და ირწმუნეთ მისი შუამავალი, რომ მოგაგოს ორმაგი თავისი წყალობისგან და დაადგინოს თქვენთვის სინათლე, რომლითაც ივლით და მიგიტევოს თქვენ, რამეთუ ალლაჰი მიმტევებელია, მწყალობელია.

29. რათა იცოდნენ წიგნის ხალხმა, რომ არაფრის მიღება არ ძალუძთ ალლაჰის მადლისგან და რომ წყალობა ალლაჰის ხელთაა, მიჰმადლის მას, ინებებს ვისაც, რამეთუ ალლაჰი უდიდესი წყალობის მფლობელია!

სურა 58

„მუჯადილე“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. უკვე ისმინა ალლაჰმა სიტყვა იმისა , რომელიც აბეზღებს შენთან თავისი მეუღლეს და შესჩივის ალლაჰს, რამეთუ ალლაჰი ისმენს თქვენს საუბარს. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმსმენია, ყოვლისმხედველია!

2. თქვენგან, რომელნიც ზურგს იქცევენ თავიანთი ცოლებისგან, არ არიან ისინი (მათი ცოლები) მათი დედები, რადგან მათი დედები მხოლოდ ისინი არიან, რომელთაც შობეს ისინი. და უეჭველად, ამის მთქმელები საძრახ სიტყვას და სიცრუეს ამბობენ. უეჭველად, ალლაჰი შემწყნარებელია, მიმტევებელია!

3. ხოლო რომელნიც ზურგს იქცევენ თავიანთი ცოლებისგან, მერე გათათქვამენ, რაც თქვეს იმისთვის დაეკისროს ერთი მონის გათავისუფლება სანამ შეეხებოდნენ ერთმანეთს. სწორედ ესაა შეგონება თქვენთვის. უეჭველად, ალლაჰი უწყის რასაც აკეთებთ!

4. და ვისაც არა მოეპოვება, მაშინ ორი გადაბმული თვის მარხულობა სანამ ერთმანეთს შეეხებოდნენ. ხოლო ვისაც არ შესწევს ძალა, მაშინ დააპურება სამოცი უპოვრისა. ეს იმიტომაა, რომ ირწმუნოთ ალლაჰისა და მისი შუამავლის. ესაა საზღვრები ალლაჰისა. და ურწმუნოთათვისაა სასჯელი მწარე!

5. უეჭველად, რომელნიც ეურჩებიან ალლაჰსა და მის შუამავალს, დამცირებულ იქნენ ისე, როგორც მათზე უწინ მყოფნი. უკვე ჩვენ ზემოვავლინეთ ცხადი აიათები, და ურწმუნოთათვისაა სამარცხვინო სასჯელი!

6. იმ დღეს გააცოცხლებს ალლაჰი ყველას და იგი ამცნობს მათ იმას, რასაც სჩადიოდნენ. აღნუსხა იგი ალლაჰმა, რაც აღარ ახსოვთ, რამეთუ ალლაჰი უწყის ყველაფერს!

7. განა ვერ ხედავ, რომ ალლაჰი უწყის, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა? და არ იქნება საიდუმლო ბჭობა სამთა, რომ არ იყოს მეოთხე ის და არც ხუთთა, რომ იგი არ იყოს მეექვსე და არც ნაკლები ამაზე და არც მეტი, რომ არ იყოს იგი მათგან, სადაც არ უნდა იყვნენ. მერე აღდგომის დღეს მათ ამცნობს იმას, რაც ჰქმნეს. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა.

8. განა ვერ ხედავ იმათ, რომელთაც აეკრძალათ საიდუმლო ბჭობა? კვლავ უბრუნდებიან იმას, რაც აეკრძალათ და საიდუმლოდ ბჭობენ დანაშაულზე, მტრულზე და შუამავალისადმი ურჩობაზე. ხოლო როცა მოდიან შენთან, გესალმებიან ისე, როგორც არ გესალმება ალლაჰი და ეუბნებიან ერთმანეთს: მაშ, თუკი ასეა, რატომ არ დაგვსაჯა ჩვენ ალლაჰმა იმისთვის, რასაც ვამბობთ? მათთვის ჯოჯოხეთიც კმარა, შენთებული იქნებიან მასში. რაოდენ საზარელი ფინიშია!

9. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! როცა საიდუმლოდ საუბრობთ, არ ილაპარაკოთ ცოდვაზე, მტრობაზე და შუამავლისადმი ურჩობაზე. ილაპარაკეთ სიკეთეზე, ღვთის მოშიშობაზე და გეშინოდეთ ალლაჰის, რომელთანაც შეიკრიბებით.

10.   უეჭველად, საიდუმლო ბჭობა ეშმაკისგანაა, რათა დაამწუხროს, რომელთაც ირწმუნეს. მაგრამ ვერაფერს ავნებს მათ, თუ არა ნება ალლაჰისა. დაე, ალლაჰს სასოებდნენ მორწმუნენი!

11.   ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! როცა მოგიწოდებენ: ადგილი დაუთმეთ თავშეყრის ადგილებში! დაუთმეთ, რათა მოგიტევოს ალლაჰმა თქვენ. ხოლო როცა გეუბნებიან: ადექით!- ადექით. აღამაღლებს ალლაჰი, რომელთაც ირწმუნეს თქვენგან და რომელთაც ებოძათ ცოდნა ხარისხებით. უეჭველად, ალლაჰი უწყის რასაც აკეთებთ!

12.   ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! როცა ინებებთ პირისპირ საუბარს შუამავალთან, საუბრის წინ გაიღეთ მოწყალება. ესაა თქვენთვის ყველაზე უკეთესი და წმინდა. და თუ ვერ იპოვით, უეჭველად, ალლაჰი მოწყალეა, მწყალობელია!

13.   განა თქვენ დაგენანათ მასთან საუბრის წინ გაღება მოწყალებათა? რახან ვერ გააკეთეთ და ალლაჰმა მოგიტევათ, მაშინ აღავლინეთ ლოცვა და გაიღეთ სავალდებულო მოწყალება და დაემორჩილეთ ალლაჰს და მის შუამავალს. უეჭველად, უწყის ალლაჰმა, რასაც იქმთ.

14.   განა ვერ ხედავ იმათ, რომელთაც დაუმეგობრდნენ ხალხი, რომელთა ზედა რისხვა აწვნია ალლაჰმა? ისინი არც თქვენსკენ არიან და არც იმათკენ. და ისინი იფიცებენ სიცრუეზე, შეგნებულად.

15.   მზად ჰყო ალლაჰმა მათთვის უმკაცრესი სასჯელი. უეჭველად, რასაც სჩადიან, საზიზღრობაა.

16.   დაიდგინეს თავიანთი ფიცნი ფარად, ამგვარად აღუკვეთეს ალლაჰის გზა . დაე, მათთვის სამარცხვინო სასჯელი!

17.   ვერ შეეწევათ ვერაფერი ალლაჰის წინაშე, ვერც მათი ქონება, და ვერც მათი შვილები. სწორედ ეგენი არიან ცეცხლის ბინადარნი, იქ იქნებიან სამუდამოდ დამკვიდრებულნი.

18.   იმ დღეს გააცოცხლებს მათ ალლაჰი ყველას, ისე მოჰყვებიან ფიცს მის წინაშე, როგორც თქვენ გეფიცებოდნენ; იფიქრებენ, რომ ამით რაღაცას უშველიან საკუთარ თავს . ფრთხილად, უეჭველად, ეგენი არიან ცრუნი!

19.   დაიმორჩილა ისინი ეშმაკმა, ამრიგად დაავიწყა მათ ხსენება ალლაჰისა. სწორედ ეგენი არიან მოკავშირენი ეშმაკისა. ფრთხილად, უეჭველად, ეშმაკის მოკავშირენი არიან წაგებულნი!

20.   უეჭველად, რომელნიც ეურჩებიან ალლაჰსა და მის შუამავალს. სწორედ ეგენი იქნებიან დამცირებაში.

21.   დაადგინა ალლაჰმა, უთუოდ, ვსძლევ მე მათ, და ჩემი შუამავალიც. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისშემძლეა, ძლევამოსილია!

22.   ვერ ჰპოვებ ხალხს, რომელთაც სწამთ ალლაჰი და დღე უკანასკნელი, მეგობრობდნენ იმასთან, ვინც ეურჩა ალლაჰსა და მის შუამავალს, რომც იყვნენ ეგენი თავიანთი მამა-პაპანი, შვილები, ძმები ან ნათესავები სწორედ ეგენი არიან, რომელთა გულებში ჩანერგა რწმენა და განამტკიცა ეგენი მისგან სულით ; და შეიყვანს მათ სამოთხეებში, სადაც ძირს მდინარეები მოედინება. იქ დარჩებიან სამუდამოდ. ალლაჰი

კმაყოფილია მათი და მისით კმაყოფილი არიან ისინი. სწორედ ეგენი არიან ალლაჰის მიმდევრები. კარგად შეიმეცნეთ, უეჭველად, ნეტარ არინ მიმდევარნი ალლაჰისა!

სურა 59

„ჰაშრ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 ალლაჰის განდიდებაში არიან, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა, რამეთუ იგი ძლევამოსილია, ბრძენია!

2 იგია, რომელმაც გამოაძევა საკუთარი საცხოვრებლებიდან წიგნის ხალხთაგან ისინი , რომელთაც უარყვეს, პირველი მოქუჩება-განდევნისთვის, თქვენ არ გეგონათ, რომ გამოვიდოდნენ, მათ კი ეგონათ, რომ საკუთარი ციხე-სიმაგრეები დაიცავდათ ალლაჰისაგან . მაგრამ ალლაჰის ბრძანება იქიდან მივიდა, საიდანაც არ ელოდნენ და ჩააგდო მათ გულებში შიში. ანგრევენ საკუთარ სახლებს საკუთარი ხელით და მორწმუნეთა ხელით. მაშ, შეიმეცნეთ თვალხილულნო!

3 და რომ არ დაეწერა ალლაჰს მათზე განდევნა, უთუოდ, დასჯიდა მათ ამავქვეყნად, ხოლო იმქვეყნად ცეცხლის სასჯელია მათთვის.

4 ეს იმისთვის, რომ ეურჩნენ ალლაჰს და მის შუამავალს და ვინც ეურჩება ალლაჰს და მის შუამავალს, მაშინ, უეჭველად, ალლაჰის სასჯელი სასტიკია!

5 რაც მოჭარით პალმის ხისგან ან დატოვეთ იგი მდგომი თვისა ფესვებსა ზედა, მხოლოდ ალლაჰის ნებით იყო, რათა მიეზღო მეამბოხე ცოდვილთათვის.

6 ხოლო რაც შეეხება ალაფს, რომელიც მიჰმადლა ალლაჰმა თავის შუამავალს მათი ქონებიდან, საამისოდ არც ბედაურნი და არც აქლემნი არ გიჭენებიათ. მაგრამ ალლაჰი აძლევს ძალაუფლებას თავის შუამავლებს მასზე, ინებებს ვისზეც. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისშემძლეა!

7 რა ალაფიც ალლაჰმა მიჰმადლა თავის შუამავალს სოფელთა მკვიდრთაგან, ალლაჰს ეკუთვნის , ასევე შუამავალს, ნათესავებს, ობლებს, უპოვრებს და მოგზაურებს. რომ არ ერგუნოს იგი ქონება მდიდარს თქვენ შორის. და რაც მოგცათ თქვენ შუამავალმა, აიღეთ იგი; ხოლო რაც აგიკრძალათ, თავი შეიკავეთ მისგან. გეშინოდეთ ალლაჰის. უეჭველად, ალლაჰი მკაცრსაზღაურიანია!

8 (განკუთვნილი) ღარიბ მუჰაჯირთათვის, რომელნიც გამოდევნილ იქნენ თავიანთი სახლებიდან და სამფლობელოდან და რომელნიც ალლაჰისგან მადლსა და მწყალობლობას მიელტვიან. და შეეწევიან ალლაჰის სარწმუნოებას და მის შუამავალს. სწორედ, ესენი არიან მართალნი.

9 და რომელთაც იმათზე უწინ ბინა ჰქონდათ დადებული და სარწმუნოება მიღებული, უყვართ ვინც გადასახლდა მათთან. გულში არ ივლებენ არანაირ შურს იმის გამო, რაც იმათ მიეცათ, და უპირატესობას ანიჭებენ საკუთარ თავზე მეტად, თუნდ ესაჭიროებოდეთ. და ვინც სიხარბისგან თავს დაიცავს, სწორედ ისინი არიან ნეტარნი!

10 და რომელნიც მოვიდნენ მათ შემდგომ, ამბობენ: „ღმერთო ჩვენო! შეგვინდე ცოდვები ჩვენი და ჩვენი ძმების, რომელთაც ჩვენ გაგვასწრეს რწმენით. და არ ჩაგვინერგო გულებში შური იმათ მიმართ, რომელთაც ირწმუნეს. ღმერთო ჩვენო, უეჭველად, შენ ლმობიერი და მწყალობელი ხარ!

11 განა არ გინახავს ისინი, რომელნიც თვალთმაქცნი იყვნენ, ეუბნებიან თავის ძმებს წიგნის მფლობელთაგან, რომელთაც უარყვეს: ვფიცავთ, თუ განგდევნიან, თქვენთან ერთად წამოვალთ და არ დავემორჩილებით თქვენი გულისათვის არავის არასოდეს და თუ თქვენს წინაშე გამოილაშქრებენ, უთუოდ, შეგეწევით. თუმცაღა ალლაჰი მოწმობს, რომ ეგენი ნამდვილად ცრუნი არიან.

12 ვფიცავ, თუკი ისინი განიდევნებოდნენ, არ წავიდოდნენ მათთან ერთად. და თუ გაილაშქრებდნენ მათზე, არ შეეწევოდნენ მათ და რომც შეეწიონ, უთუოდ, ზურგს იქცევდნენ. მერე კი ვერავინ უშველის მათ.

13 უთუოდ, თქვენ უფრო მძლავრი ხართ შიშით მათ გულებში, ვიდრე ალლაჰისა. ეს იმიტომ, რომ ეგენი არიან ხალხი, რომელნიც არ ჩაწვდებიან ჭეშმარიტებას.

14 ისინი არ შეგებრძოლებიან თქვენ ერთიანად, თუ არა გალავანშემორტყმულ სოფელთა ან კედლებს ამოფარებულნი. მათი ბრძოლა ერთმანეთ შორის მძაფრია. შენ გგონია ეგენი ერთ მუჭად შეკრულნი, თუმცაღა მათი გულები გაყოფილია. ეს იმიტომ, რომ ეგენი არიან ხალხი, რომელნიც არ შეიგნებენ.

15 მათი მდგომარეობა იმათ მდგომარეობას ჰგავს, რომელნიც იყვნენ მათზე უწინ, სულ ახლახანს მათ უკვე იგემეს საზღაური ჩადენილის გამო. და სწორედ მათთვისაა მწარე სასჯელი.

16 ეშმაკის მაგალითისა არ იყოს, აკი, უთხრა მან ადამიანს: „უარყავ! ხოლო როცა უარყო, უთხრა: უეჭველად, მე შორს ვარ შენგან, უეჭველად, მე მეშინია ალლაჰისა, სამყაროთა ღმერთის.

17 ამგვარად, ბოლო ორივესი, უეჭველად, სამუდამოდ იქ, ცეცხლშია. სწორედ ესაა საზღაური უსამართლოთა!

18 ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! იყავით ალლაჰის წინაშე ღვთისმოსავნი; და დაე, შეხედოს სულმა რა წაიმძღვარა ხვალისთვის. გეშინოდეთ ალლაჰის, უეჭველად, ალლაჰი უწყის, რასაც იქმთ თქვენ!

19 და არ იყოთ იმათი მსგავსი, რომელთაც დაივიწყეს ალლაჰი, და დაავიწყა თავიანთი თავი. სწორედ, რომ ისინი არიან გზასაცდენილნი.

20 ერთმანეთის თანასწორნი არ არიან ცეცხლის ბინადარნი და სამოთხის მკვიდრნი. სწორედ, რომ სამოთხის ბინადარნი არიან ნეტარნი!

21 ჩვენ რომ გარდმოგვევლინა ეს ყურანი მთაზე, უთუოდ, ნახავდი მას შეძრწუნებულს, ჩამოქცეულს ალლაჰის შიშისგან. ეს იგავები მოგვაქვს ხალხთათვის, ეგების დაფიქრდნენ ეგენი!

22 იგია ალლაჰი. არ არსებობს ღვთაება, გარდა მისი. იგი უწყის უხილავს და ცხადს. იგი მოწყალეა, მწყალობელია!

23 იგია ალლაჰი. არ არსებობს ღვთაება, გარდა მისი, ხელმწიფისა, სპეტაკისა, მშვიდობის წყაროს, უსაფრთხოების მომნიჭებლის, მფარველის, ძლევამოსილის,

ყოვლისშემძლეს, განდიდებულისა. დიდება მას! შორსაა იმისგან, რასაც მოზიარედ უდგენენ!

24 იგია ალლაჰი, გამჩენი, მაარსებელი, გამომსახველი. მას ეკუთვნის მშვენიერი სახელები. განადიდებენ მას, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა, რამეთუ იგი ძლევამოსილია, ბრძენია!

სურა 60

მუმთეჰინე

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! არ დაიდგინოთ ჩემი მტერი და თქვენი მტერი მეგობრებად. მიუძღვნით მათ წადიერებას, მაშინ როცა უარყვეს იგი, რაც მოგევლინათ ჭეშმარიტებისგან. გაძევებენ თქვენ და შუამავალს იმიტომ, რომ ირწმუნეთ ალლაჰი, ღმერთი თქვენი. თუკი გამოხვალთ საბრძოლველად ჩემს გზაზე, ჩემი კმაყოფილების ძიების სურვილით... საიდუმლოს ანდობთ მათ მეგობრული ურთიერთობიდან გამომდინარე . და მე უკეთ ვუწყი იმას, რაც დამალეთ და რაც გაამჟღავნეთ. და ვინც ამას იქმს თქვენგან, უეჭველად, სწორი გზა დაკარგოს მან.

2. თუკი ხელთ გიგდებენ ისინი, გარდაიქცევიან თქვენს მტრებად და გამოიშვერენ თქვენსკენ ხელებსა და ენებს სიავით. მათი წადილია, რომ უარყოთ თქვენ.

3. ვერ გიშველიან ვერც ნათესავები და ვერც შვილები. აღდგომის დღეს დაგახარისხებს იგი თქვენ , რამეთუ ალლაჰი მხილველია იმის, რასაც იქმთ.

4. კარგი მაგალითი იყო თქვენთვის იბრაჰიმი და ისინი, რომელნიც მასთან ერთად იყვნენ. აკი, უთხრეს თავიანთ ხალხს: „უეჭველად, ჩვენ მიღმა ვართ თქვენგან და იმისგან, რასაც ეთაყვანებით მაგიერ ალლაჰისა. ჩვენ უარგყავით თქვენ და დაიწყო ჩვენსა და თქვენს შორის მტრობა და სიძულვილი სამუდამოდ, თუკი არ ირწმუნებთ ალლაჰს, მის ერთადერთობას! მხოლოდ იბრაჰიმის წარმოთქმული სიტყვა თავისი მამისადმი: შენთვის უთუოდ შევთხოვ მიტევებას, თუმცაღა არ ხელმეწიფება შენთვის ალლაჰის წინაშე არაფერი, ამის გარდა ! ღმერთო ჩვენო, შენ გსასოებთ, შენსკენ მოვისწრაფვით და შენთან მოვიქცევით!

5. ღმერთო ჩვენო, ნუ დაგვადგენ გამოცდად იმათთვის, რომელთაც უარყვეს. ღმერთო ჩვენო შეგვინდე ჩვენ, რამეთუ შენა ხარ ძლევამოსილი, ბრძენი!

6. კარგი მაგალითი იყო თქვენთვის მათში, ვინც ისწრაფვოდა ალლაჰისკენ და უკანასკნელი დღისკენ. ხოლო ვინც ზურგს იბრუნებს, უეჭველად, ალლაჰი ყოვლადმდიდარია, ყოვლადქებულია!

7. ეგების ალლაჰმა დაადგინოს თქვენსა და იმათ შორის, რომელთაც მტრობთ, მეგობრობა, რამეთუ ალლაჰი ყოვლისშემძლეა. და ალლაჰი მიმტევებელია, მწყალობელია.

8. არ გიკრძალავს თქვენ ალლაჰი იმათ მიმართ, რომელნიც არ შეგბრძოლებიან რწმენის თაობაზე და არ გაუძევებიხართ საკუთარი სახლებიდან, რომ უქმნათ სიკეთე და მოეპყროთ სამართლიანად. უეჭველად, ალლაჰს უყვარს სამართლიანები.

9.    მაგრამ გიკრძალავს ალლაჰი იმათ დაუმეგობრდეთ, რომელთაც შეგებრძოლნენ რწმენის თაობაზე, გაგაძევეს საკუთარი სახლებიდან და მხარში ამოუდგნენ თქვენს დევნაში. ხოლო ვინც მათ დაუმეგობრდება, სწორედ, ისინი არიან ცოდვილნი!

10.    ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! როცა მოვლნენ თქვენთან მორწმუნე გადმოსახლებული ქალები, მაშინ გამოსცადეთ ისინი. ალლაჰი უკეთ უწყის მათ რწმენას. ხოლო თუ დარწმუნდით, რომ მორწმუნენი არიან, მაშინ არ მიუბრუნოთ ისინი ურჯულოებს. არ არიან ისინი ნებადართული მათთვის და არც ისინი არიან ნებადართული მათთვის. მიეცით მათ იგი, რაც მათ (ქმრებს) დაუხარჯავთ. და ცოდვად არ გექმნეთ, რომ ცოლად შეირთოთ ისინი, როცა მიაგებთ მათ თავიანთ ურვადთ. და არ მიიკრათ ურწმუნო ქალები ქორწინების შეკრულობით. და მოითხოვეთ, რაც დახარჯეთ და მოითხოვონ მათაც, რაც დახარჯეს. სწორედ, ესაა ალლაჰის მსჯავრი. განსჯის თქვენ შორის, რამეთუ ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!

11.    და თუ თქვენს ცოლთაგან რომელიმე გაიქცევა ურწმუნოსთან, შემდეგ როცა ბრძოლაში თქვენ გაიმარჯვებთ მოპოვებული ნადავლიდან იმათ მეუღლეებს , მიეცით იმდენი, რამდენიც დახარჯეს. და გეშინოდეთ ალლაჰის, რომელიცირწმუნეთ!

12.    ჰეი, შუამავალო! თუ მოვლენ შენთან მორწმუნე ქალები, რომლებიც შემოგფიცავენ, რომ არავის ეთაყვანებიან, გარდა ალლაჰისა, არ მოიპარავენ, არ იმრუშებენ, არ მოკლავენ შვილებს, ტყუილს არ იტყვიან თავისი გაკეთებული საქმეების შესახებ, არ იჭორავებენ და არ გეურჩებიან არანაირ კეთილ საქმეში, ირწმუნე მათი და სთხოვე ალლაჰს მათთვის პატიება. უეჭველად, ალლაჰი შემწყნარებელია, მწყალობელია.

13.    ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! არ დაუმეგობრდეთ ხალხს, რომელთა ზედა რისხვა აწვნია ალლაჰმა. უკვე მათ იმედი გადაეწურათ, როგორც იმედი გადაეწურათ ურწმუნოთ საფლავთა ბინადართაგან.

## სურა 61

„საფ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1.    ალლაჰის განდიდებაში არიან, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა, რამეთუ იგი ძლევამოსილია, ბრძენია!

2.    ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! რატომ ამბობთ იმას, რასაც არ აკეთებთ?

3.    დიდი ცოდვაა ალლაჰის წინაშე იმის თქმა, რასაც არ აკეთებთ.

4.    უეჭველად, ალლაჰს უყვარს ისინი, რომელნიც იბრძვიან მის გზაზე მწკრივებად, მტკიცე შენობის დარნი.

5.    და აკი, უთხრა მუსამ თავის ხალხს: „ხალხო ჩემო! რატომ მავიწროვებთ, როცა თქვენ უწყით, რომ უეჭველად, შუამავალი ვარ ალლაჰისა თქვენთან მოვლენილი. ხოლო როცა გადაუხვიეს, გადაახვევინა ალლაჰმა მათ გულებს, რამეთუ ალლაჰი არ დაადგენს გზასამცდარ ხალხს ჭეშმარიტ გზაზე!

6. და აკი, უთხრა ღისამ, მარიამის შვილმა: „ჰეი, ისრაილის ძენო! უეჭველად, შუამავალი ვარ ალლაჰისა თქვენთან მოვლენილი, დამმოწმებელი იმისა, რაც იყო ჩემამდე თევრათში და მახარობლად შუამავლისა, რომელიც მოვა ჩემს შემდგომ. მისი სახელია აჰმედი. ხოლო როცა იგი მივიდა მათთან ცხადი მტკიცებებით, თქვეს: „ეს ცხადი ჯადოქრობაა!“

7. და ვინ არის იმაზე უსამართლო, ვინც ალლაჰზე სიცრუეს იგონებს, და იგი მიხმობილია ისლამისკენ! უეჭველად, არ დაადგენს ალლაჰი ჭეშმარიტ გზაზე უსამართლო ხალხს!

8. მათ სურთ თავიანთი ბაგეებით ჩაქრობა ალლაჰის ნათელისა, მაგრამ ალლაჰი განავრცობს თავის ნათელს, თუნდაც ეს არ მოსწონდეთ ურწმუნოებს.

9. იგია, რომელმაც წარმოგზავნა თავისი შუამავალი ჭეშმარიტი გზითა და ჭეშმარიტი სარწმუნოებით, რათა აღმატებულ ჰქმნას იგი ყველა რწმენაზე , თუნდაც ეს არ მოსწონდეთ წარმართებს.

10. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ხომ არ მიგანიშნო იმ ვაჭრობაზე, რომელიც გიხსნით მწარე ტანჯვისგან?

11. ირწმუნებთ ალლაჰს, მის შუამავალს და იბრძოლებთ ალლაჰის გზაზე თქვენი ქონებითა და სიცოცხლით, ეს თქვენთვისვეა უკეთესი, რომ იცოდეთ თქვენ!

12. მაშინ შეგინდობთ იგი თქვენს ცოდვებს და შეგიყვანთ სამოთხეებში, რომლის ძირს მოედინება მდინარეები, თანაც ედემის ბაღებია საუკეთესო ადგილსამყოფელად, რამეთუ ესაა უდიდესი ნეტარება!

13. და სხვა, რაც გიყვართ: შეწევნა ალლაჰისგან და ახლო გამარჯვება. და ახარეთ მორწმუნეთ!

14. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! იყავით ალლაჰის სარწმუნოების შემწენი, როგორც უთხრა ღისამ, შვილმა მარიამისმა მოწაფეებს : „ვინ არის ჩემი შემწე ალლაჰის გზაზე?“ მიუგეს მოწაფეებმა: „ჩვენ ვართ შემწენი ალლაჰის სარწმუნოებისა. მაშინ ირწმუნა ნაწილმა ისრაილის შვილთაგან და უარყო ნაწილმა. ამრიგად ჩვენ გავაძლიერეთ ისინი, რომელთაც ირწმუნეს თავიანთი მტრების წინაშე. მაშინ სძლიეს მათ.

სურა 62

„ჯუმა“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. განადიდებენ ალლაჰს რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა, ხელმწიფეს, სპეტაკს, ძლევამოსილსა და ბრძენს!

2. იგია, რომელმაც მოავლინა უსწავლელთა შორის შუამავალი მათივე წიაღიდან, რომელიც უკითხავს მათ (ალლაჰის) აიათებს, განწმენდს მათ, ასწავლის წიგნსა და სიბრძნეს, თუმცა მანამდე იყვნენ ისინი ცხად გზააბნევაში.

3. და მათგან სხვებსაც, რომელთაც ჯერ არ მიწვდენიათ, რამეთუ იგი ძლევამოსილია, ბრძენია.

4. ესაა მადლი ალლაჰისა. უბოძებს, ინებებს ვისაც. რამეთუ ალლაჰი უდიდესი წყალობის მფლობელია!

5. იგავი იმათი, რომელთაც ეტვირთათ თევრათი, მერე არ შეითვისეს იგი, სახედრის იგავის დარია, რომელიც ზიდავს წიგნთა კრებულს. რაოდენ ცუდი მაგალითია ხალხისა, რომელთაც ცრუდ შერაცხეს ალლაჰის აიათები, რამეთუ არ დაადგენს ალლაჰი ჭეშმარიტ გზაზე უსამართლო ხალხს!

6. უთხარი: „ჰეი თქვენ, რომელნიც ხართ იუდეველნი! თუ ირწმუნებით იმას, რომ თქვენ მოყვასნი ხართ ალლაჰისა, თვინიერ სხვა ხალხისა, მაშ, სიკვდილი მოიწადინეთ თუ ხართ მართალნი!

7. და არ ინატრებენ მას (სიკვდილს) იმის გამო, რაც უქმნიათ მათ ხელებს. უეჭველად, ალლაჰი უწყის ცოდვილთ!

8. უთხარი: სიკვდილი, რომელსაც გაურბიხართ, უეჭველად, მოგეწევათ, მერე მოიქცევით თქვენ უხილავისა და ხილულის მცოდნესთან . მაშინ გაცნობებს თქვენ იგი, რასაც სჩადიოდით.

9. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! როცა მოგიხმობენ ლოცვისთვის პარასკევ დღეს, მაშინვე ისწრაფეთ ალლაჰის ხსენებისკენ და შეწყვიტეთ ვაჭრობა. ეს თქვენთვისვეა უკეთესი, რომ იცოდეთ თქვენ!

10. ხოლო როცა დასრულდება ლოცვა, მიმოიფანტეთ დედამიწაზე, ეძიეთ ალლაჰის მადლისგან და მრავალჯერ ახსენეთ ალლაჰი, ეგების გადარჩეთ !

11. ხოლო როცა დაინახეს ვაჭრობა და გართობა, უმალ გაქანდნენ მისკენ და მიგატოვეს შენ ფეხზე მდგომი. უთხარი: „რაცაა ალლაჰის წიაღ უკეთესია გართობასა და ვაჭრობაზე, რამეთუ ალლაჰი საუკეთესო სარჩოს მომმადლებელია!“

## სურა 64

„თეღაბუნ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. განადიდებენ ალლაჰს რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. მას ეკუთვნის ცხადი მეუფება და მას ეკუთვნის ქება-დიდება და იგი ყოვლისშემძლეა!

2. იგია, რომელმაც გაგაჩინათ თქვენ, ამის მიუხედავად თქვენგან ზოგი ურწმუნოა და ზოგი კი მორწმუნეა. და ალლაჰი მხილველია იმისა, რასაცა იქმთ.

3. გააჩინა ცანი და დედამიწა ჭეშმარიტებით. და გამოგსახათ თქვენ, შემდეგ მოგანიჭათ საუკეთესო ფორმა. და მასთანაა მისაქციელი!

4. უწყის, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა და უწყის, რას მალავთ და რას აცხადებთ თქვენ. უწყის თქვენი დაფარულიც და გაცხადებულიც. უეჭველად, ალლაჰი უწყის, რაც გულებშია!

5.    განა არ მოსულა თქვენთან ამბავი იმათი, რომელთაც უარყვეს უწინ? მაშინ მათ იგემეს საზღაური ჩადენილის გამო. და სწორედ მათთვისაა მწარე სასჯელი.

6.    ეს იმიტომ, რომ მიდიოდნენ მათთან შუამავალნი ცხადი მტკიცებებით, მაშინ ამბობდნენ: „განა ადამიანი დაგვადგენს ჭეშმარიტ გზას? ამრიგად, უარყვეს და იბრუნეს ზურგი. ალლაჰი არ საჭიროებს მათ რწმენას, რამეთუ ალლაჰი მდიდარია, ყოვლადქებულია!

7.    ჰგონიათ, რომელთაც ურყვეს, რომ არ იქნებიან გაცოცხლებულნი. უთხარი: „არამც და არამც! ვფიცავ ჩემს ღმერთს, უთუოდ, გაცოცხლდებით, მერე უსათუოდ გეცნობებათ იგი, რასაც სჩადიოდით, და ეს იოლია ალლაჰისთვის!

8.    მაშ, ირწმუნეთ ალლაჰი და მისი შუამავალი და ნათელი, რომელიც ზეგარდმოგივლინეთ. უეჭველად, ალლაჰი უწყის რასაც აკეთებთ!

9.    ის დღე, როდესაც იგი შეგკრებთ შეკრების დღისთვის, სწორედ ესაა დღე მოგება-წაგებისა. ხოლო ვინც იწამებს ალლაჰს და იქმს სიკეთეს, დაუფარავს მას სიავენს თვისას და შეიყვანს მას სამოთხეწში, სადაც ძირს მდინარეები მოედინება და სადაც სამუდამოდ დამკვიდრდება. სწორედ ესაა უდიდესი ნეტარება!

10.    ხოლო რომელთაც უარყვეს და ცრუდ შერაცხეს ჩვენი აიათები, სწორედ ეგენი არიან ბინადარნი სამუდამოდ იქ, ცეცხლში. და რა საზარელი ფინიშია!

11.    არანაირი სიავე არ ეწევათ, თუ არა ნება ალლაჰისა. და ვინც ირწმუნებს ალლაჰს, ჭეშმარიტებას აზიარებს მის გულს, რამეთუ ალლაჰი ყოველთა ყოვლისმცოდნეა!

12.    და მორჩილ იყავით ალლაჰისა და მორჩილ იყავით შუამავლისა, ხოლო თუ პირს იბრუნებთ, ჩვენი შუამავლის ვალი მხოლოდ აშკარა უწყების გადმოცემაა.

13.    არ არის ღვთაება, გარეშე მისი, ალლაჰისა. დაე, ალლაჰს სასოებდნენ მორწმუნენი!

14.    ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! უეჭველად, თქვენს მეუღლეთა და შვილთა შორის არიან მტრები თქვენთვის. უფრთხილდით მათ! და თუ დაუთმობთ, მიუტევებთ, შეუნდობთ, მაშინ, უეჭველად, ალლაჰი შემწყნარებელია, მწყალობელია!

15.    თქვენი ქონება და თქვენი შვილები ცდუნებაა მხოლოდ, რამეთუ ალლაჰთანაა დიდი საზღაური!

16.    და გეშინოდეთ ალლაჰის. რამდენადაც შეძლებთ, შეისმინეთ და მორჩილი იყავით და გაიღეთ სიკეთე თქვენი სულისთვის, რამეთუ ვინც დაიოკებს თავისი სულის სიხარბეს, სწორედ ეგენი არიან ნეტარნი.

17.    თუ ასესხებთ ალლაჰს კეთილ სესხს, მაშინ უხვად დაგიბრუნებთ თქვენ და შეგინდობთ, რამეთუ ალლაჰი მადლობის შემსმენია, შემწყნარებელია!

18.    წორედ, იგია უხილავისა და ცხადის მცოდნე, ძლევამოსილი, ბრძენი!

სურა 65

„ტალაყ"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1.	ჰეი, შუამავალო! როცა გაეყრებით ცოლებს , მაშინ გაეყარეთ დადგენილი ვადის დაცვით და გადაითვალეთ დადგენილი ვადა. გეშინოდეთ ალლაჰის, თქვენი ღმერთის! არ გააძევოთ ისინი სახლებიდან და არც ისინი წავიდნენ, გარდა თუ არ ჩაუდენიათ მათ აშკარა მრუშობა. აი, ესაა ალლაჰის დადგენილი ნორმები, ხოლო ვინც გადასცდება ალლაჰის დადგენილ ნორმებს, ის საკუთარ თავს მოექცევა უსამართლოდ. შენ ვერ მიხვდები, ეგების ალლაჰმა ამის შემდგომ შეცვალოს მდგომარეობა.

2.	ხოლო როცა მიაღწევენ დადგენილ ვადას, ამის შემდეგ დაიტოვეთ ისინი წესისამებრ ან გაშორდით კეთილგანწყობით. და დაისწარით მოწმედ თქვენგან ორი სამართლიანი კაცი და აღასრულეთ მოწმეობა ალლაჰის წინაშე. სწორედ ესაა შეგონება იმათთვის, თქვენგან ვისაც სწამს ალლაჰი და დღე უკანასკნელი. ხოლო ვისაც ეშინია ალლაჰის, დაუდგენს მას გამოსავალს.

3.	და დააპურებს მას, საიდანაც არ ელის. ხოლო ვინც სასოებს ალლაჰს, მაშინ იგი საკმარისია მისთვის. უეჭველად, ალლაჰი აღმსრულეა საქმის. და დაუდგინა ალლაჰმა ყველაფერს ზომიერება.

4.	თქვენს ქალთაგან, რომელთაც ქალთაწესისგან იმედი ამოეწურათ, თუ დაეჭვდებით დადგენილი ვადის თაობაზე, ვადა სამი თვეა, როგორც იმათთვის ვისაც ქალთაწესი ჯერ არ ჰქონია. და ისინი, რომელნიც ფეხმძიმები არიან მშობიარობამდე. ხოლო ვისაც ეშინია ალლაჰის, დაუდგენს მას საქმეში სიადვილეს.

5.	სწორედ ესაა ბრძანება ალლაჰისა, რომელიც გარდმოავლინა თქვენთან. და ვისაც ეშინია ალლაჰის, დაუფარავს მას სიავენს თვისას და გაუმრავლებს მას საზღაურს.

6.	დაასახლეთ ისინი იქ, სადაც თქვენ სახლობთ, თქვენი შეძლებისამებრ. და არ ავნოთ მათ, რათა შეავიწროვოთ. და თუ ორსულად არიან, მაშინ გაიღეთ საარსებო სახსარი მათზე მშობიარობამდე. ამის შემდეგ თუ ძუძუს აწოვებენ თქვენთვის, მაშინ მიეცით საზღაური მათ, და შეთანხმდით ერთმანეთში წესისამებრ და თუ შეთანხმება გაძნელდა, მაშინ მას სხვამ აწოვოს ძუძუ.

7.	გაიღოს შეძლებულმა თავისი შეძლების შესაფერისად, ხოლო ვინც გაჭირვებულია ხარჯოს იქიდან, რაც ალლაჰმა უბოძა. ალლაჰი არ აკისრებს არც ერთ სულს იმაზე მეტს, გარდა რაც მას უბოძა. და დაადგენს ალლაჰი შეჭირვების შემდეგ დალხენას.

8.	და რამდენი სოფელი გარდახდა ბრძანებას თავისი ღმერთისას და მის შუამავალთა. ამიტომაც მივაგეთ მას ანგარიში მკაცრი. და დავსაჯეთ იგი საშინელი სასჯელით.

9.	ამგვარად, იგემეს საკუთარი საქციელის სიმძიმე. ხოლო საქმეთა აღსასრული სავალალო იქნა.

10.	მზად ჰყო ალლაჰმა მათთვის უმკაცრესი სასჯელი. მაშ, გეშინოდეთ ალლაჰის რომელთაც ირწმუნეთ, ბრძენკაცნო, ჭკუასაკითხნო, რამეთუ ალლაჰმა უკვე გარდმოავლინა თქვენთან შეხსენებად

11.	შუამავალი, რომელიც გიკითხავთ თქვენ ალლაჰის ცხად აიათებს, რათა გაიყვანოს სიბნელეებიდან სინათლეში ისინი, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი. ხოლო ვინც ირწმუნებს ალლაჰს და იქმს სიკეთეს შეიყვანს მას სამოთხეებში, სადაც ძირს

მდინარეები მოედინება და სადაც სამუდამოდ დამკვიდრდებიან. ალლაჰმა უბოძა მას საუკეთესო საარსებო.

12. ალლაჰია, რომელმაც გააჩინა შვიდი ცა და დედამიწისგან იმდენივე. ზეგარდმოდის ყოველთვის ბრძანება მათ შორის, რათა შეიმეცნოთ, რომ ალლაჰს ძალუძს ყველაფერი და რომ ალლაჰი ყველაფერს მოიცავს ცოდნით!

სურა 66

„თაჰრიმ"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. ჰეი, შუამავალო! რატომ იკრძალავ ცოლების კმაყოფილების მოპოვების სურვილით იმას, რაც ნება დართულ ჰყო ალლაჰმა შენთვის? უეჭველად, ალლაჰი მიმტევებელია, მწყალობელია!

2. უკვე სავალდებულო ჰყო ალლაჰმა გამოხსნა თქვენს ფიცთა, რამეთუ ალლაჰი მფარველია თქვენი და იგი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!

3. და აკი, გაანდო შუამავალმა თავის ერთ-ერთ ცოლს საიდუმლო ამბავი, მაგრამ მოუყვა იგი სხვას, ალლაჰმა კი ამცნო მას , ამცნო სანახევროდ და დაუმალა სანახევროდ. ხოლო როცა მოუყვა იგი მას , უთხრა: ვინ გამცნო შენ? მიუგო: მამცნო ყოვლისმცოდნემ, ყოვლისშემცნობმა.

4. ორივემ მოინანიეთ ალლაჰის წინაშე, რამეთუ თქვენი გულები გადაიხარა, და თუ მხარში ამოუდგებით ერთმანეთს მის წინააღმდეგ, უეჭველად, ალლაჰი ხომ მისი მფარველია, ჯიბრილიც და მართლმორწმუნენიც, ასევე ანგელოზნიც.

5. თუ გაგეყარათ თქვენ, ეგების მისმა ღმერთმა სანაცვლოდ უბოძოს ცოლებად უკეთესნი, რომელნიც იქნებიან მუსლიმები, მორწმუნენი, ღვთისმოშიშნი, მომნანიე, თაყვანისმცემელნი, მემარხულე, ქვრივნი და ქალწულნი.

6. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! დაიცავით თქვენი სულნი და თქვენი ოჯახი ცეცხლისგან, რომლის საწვავი ადამიანები და ქვებია, ზემოდან ანგელოზნი ძლიერნი და შეუბრალებელნი. არ ეურჩებიან ალლაჰს იმაში, რაც უბრძანა მათ და აკეთებენ იმას, რაც ებრძანათ

7. ჰეი თქვენ, რომელთაც უარყვეთ! ნუ ბოდიშობთ დღეს! უეჭველად, ისჯებით იმისთვის, რასაც სჩადიოდით.

8. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! შესთხოვეთ ალლაჰს მიტევება გულწრფელი მიტევებით. დაე, თქვენმა უფალმა დაფაროს თქვენი ცოდვები და შეგიყვანოთ სამოთხეენში, სადაც ძირს მდინარეები მოედინება; იმ დღეს არ დაამწუხრებს ალლაჰი შუამავალს და იმათ, რომელთაც ირწმუნეს მასთან ერთად, მათი სინათლენი უსწრებს მათ წინიდან და მარჯვნიდან, იტყვიან: „ღმერთო ჩვენო! სრულჰქმენ სინათლე ჩვენი და შეგვინდე ჩვენ, რამეთუ შენა ხარ ყოვლისშემძლე!

9. ჰეი, შუამავალო! შეებრძოლე ურწმუნოებს და პირმოთნეებს , იყავი მკაცრი მათ მიმართ. თავშესაფარი მათი ჯოჯოხეთია. და (იგი) რა საზარელი განსასვენებელია!

10. მოუყვანა ალლაჰმა მაგალითად იმათ, რომელთაც უარყვეს, ცოლი ნუჰისა და ცოლი ლუტისა. ორივე ქალი ჩვენს ორ გულწრფელ მსახურთაგანზე იყო შეუღლებული, მაგრამ მაინც უღალატეს. ამიტომაც ვერ შეეწია ვერაფერი მათ ალლაჰის წინაშე და ებრძანა: შედით ცეცხლში, შემსვლელებთან ერთად!

11. მოუყვანა ალლაჰმა მაგალითად იმათ, რომელთაც ირწმუნეს, ცოლი ფარაონისა. აკი, შეევედრა: ღმერთო ჩემო, აღმიშენე შენ წიაღ ერთი სახლი სამოთხეში და მიხსენი ფარაონისგან და მისი საქმისგან და დამიფარე უსამართლო ხალხისგან!

12. და მარიამი, იმრანის ასული, რომელმაც შეინახა პატიოსნება, მაშინ ჩვენ ჩავბერეთ მასში ჩვენი სულისგან , მან დაამოწმა თავისი ღმერთის სიტყვები და წიგნები მისი და შეიქმნა მორჩილთაგანი.

სურა 67

„მულქ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. რაოდენ დიადია იგი, რომლის ხელთაცაა მეუფება და რომელსაც ძალუძს ყველაფერი!

2. რომელმაც გააჩინა სიკვდილი და სიცოცხლე, რათა გამოეცადეთ თქვენში რომელი უფრო უკეთესია საქმით. უეჭველად, იგი ძლევამოსილია, შემნდობია!

3. რომელმაც გააჩინა შვიდი ზეცა სართულებად. ვერ იხილავ მოწყალის გაჩენილში ვერავითარ შეუსაბამობას. მაშ, აღაპყარი მზერა, განა ხედავ ღიობს?

4. შემდეგ კვლავ აღაპყარი მზერა და მზერა დაბრუნდება შენთან გაოცებული და დამცირებული.

5. და ვფიცავ, შევამკეთ უახლოესი ზეცა მანათობლებით და დავადგინეთ იგი ჩასაქოლად ეშმაკთათვის და გავამზადეთ მათთვის სასჯელი აალებული ცეცხლის.

6. ხოლო იმათთვის, რომელთაც უარყვეს თავიანთი ღმერთი, სასჯელი ჯოჯოხეთის. და რა საზარელი ფინიშია!

7. როცა ჩაგდებულ იქნებიან მასში, შემოესმებათ მისი დუღილის საშინელი ხმა,

8. სადაცაა გასკდეს მძვინვარებისგან. ყოველჯერზე, როცა ყრიან მასში ჯგუფებს, ეკითხებიან მათ მისი მცველები: განა არ მოსულა თქვენთან შემგონებელი?

9. პასუხობენ: დიახ, მოგვევლინა შემგონებელი, მაგრამ ცრუდ შევრაცხეთ და ვუთხარით: „არ გარდმოუვლენია ალლაჰს არაფერი, თქვენ მხოლოდ დიდ გზააბნევაში ხართ“.

10. და კიდევ ამბობენ: „რომ ვყოფილიყავით შემსმენნი და მოგვეხმო გონებისთვის, არ ვიქნებოდით ცეცხლის ბინადარნი“.

11. ამგვარად, აღიარეს თავიანთი ცოდვები. დაე, მოიშთონ ცეცხლის ბინადარნი!

12. უეჭველად, რომელნიც შიშობენ თავიანთი ღმერთისგან უხილავად, სწორედ, მათთვისაა მიტევება და საზღაური დიდი .

13. ჩუმად იტყვით სიტყვას თუ დაფარულად, უეჭველად, მცოდნეა იგი გულთა ნადებისა!

14. განა არ უწყის გამჩენი (თავის გაჩენილს)? მაშინ, როცა ყოვლისჩამწვდომი, ყოვლისშემცნობია იგი.

15. იგია, რომელმაც დაადგინა თქვენთვის დედამიწა მორჩილად. დაე, იარეთ მის ზურგზე, რამეთუ მასთანაა აღდგომა.

16. ნუთუ უსაფრთხოდ გრძნობთ თავს, რომ ვინც ზეცაშია არ მოგაქცევთ მიწის ქვეშ, მაშინ როცა ინძრევა?

17. ნუთუ უსაფრთხოდ გრძნობთ თავს, რომ ვინც ზეცაშია მოავლინოს თქვენზე ქვების გრიგალი? სულ მალე გაიგებთ, როგორია ჩემი შეგონება.

18. და ვფიცავ, ცრუდ შერაცხეს, რომელნიც იყვნენ მათ უწინ, მაშინ როგორი იყო ჩემი სასჯელი?!

19. ნუთუ მათ არ უნახავთ ჩიტები მათ ზემოთ როგორ შლიან და კეცავენ ფრთებს? არავინ აკავებს მათ, გარდა მოწყალისა. უეჭველად, იგი ყოვლისმჭვრეტელია.

20. განა არის ვინმე, რომელსაც თქვენთვის ჰყავს ლაშქარი, რომელიც შეგეწევათ თქვენ, მაგიერ მოწყალისა? ურწმუნონი მხოლოდ ცდუნებაში იმყოფებიან!

21. განა არის ვინმე, რომელიც თქვენ გამლევთ სარჩოს, თუკი შეაკავა მისი სარჩო? არა, ისინი დაჟინებით აგრძელებენ ურჩობასა და უარყოფას.

22. მაშ, ვინც მიდის ფორთხვით პირქვედამხობილი, უფრო სწორ გზას ადგას, თუ ის, ვინც მიდის გამართული სწორ გზაზე?

23. თქვი: იგია, რომელმაც თქვენ გაგაჩინათ და გიბოძათ ყურთასმენა, თვალთახედვა და შემეცნების უნარი. რაოდენ მცირეა თქვენი მადლიერება?!

24. თქვი: იგია, რომელმაც გაგაჩინათ დედამიწაზე და მასთან იქნებით მიბრუნებულნი!

25. და ისინი ამბობენ: როდისღაა ეს აღთქმა , თუ ხართ მართალნი?

26. უთხარი: „ამის ცოდნა მხოლოდ ალლაჰის წიაღშია, მე კი მხოლოდ ცხადი შემგონებელი ვარ“!

27. და როცა დაინახეს იგი ახლოდან, გაშავდა სახენი მათი, რომელთაც უარყვეს და მათ უთხრეს: ეს არის ის, რასაც უხმობდით.

28. უთხარი: რას ფიქრობთ, თუ დამღუპავს ალლაჰი და იმათ, ვინც ჩემთანაა ან შეგვიწყალებს, მაშინ ვინ დაიცავს ურწმუნოთ მწარე სასჯელისგან ?

29. თქვი: იგი მოწყალეა, ვირწმუნეთ მისი და მივენდეთ მას. სულ მალე გაიგებთ ვინ არის აშკარა ცდომილებაში.

30. უთხარი: რას ფიქრობთ, თუ თქვენ წყალს შთანთქავს მიწა, მაშინ ვინ მოვა თქვენთან წყაროს წყლით?

სურა 68

კალამ

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. ნუნ. ვფიცავ კალამს და იმას, რაცაა სტრიქონ-სტრიქონ დაწერილი.

2. არა ხარ შენ შენი ღმერთის წყალობით გიჟი,

3. და უეჭველად, შენთვის საზღაურია გამოულევი,

4. და უეჭველად, შენ ადგახარ უმაღლეს ზნეობას!

5. მაშ, მალე შენ იხილავ და ისინიც იხილავენ

6. თქვენ შორის ვინ არის შეშლილი.

7. უეჭველად, შენი ღმერთი უკეთ უწყის, თუ ვინ აცდა თავის გზას და უკეთ უწყის ჭეშმარიტ გზაზე მყოფთ.

8. მაშ, არ დამორჩილდე ცრუდ შემრაცხველთ!

9. ისურვეს მათ, რომ ხელი აიღო და მაშინ ისინიც ხელს აიღებენ.

10. და არ მიჰყვე არც ერთ მაფიცარს, უღირსს,

11. ზურგს უკან მკილავს, საზიზღარი ჭორის გამავრცელებელს, ცილისმწამებელს,

12. სიკეთის აღმკვეთს, ზღვარგადასულს, ცოდვილს.

13. სასტიკს და გარდა ამის უკაკნოდ შობილს

14. თუნდ იყოს ძეების და ქონების პატრონი.

15. და როცა ჩვენი აიათები ეკითხება, ამბობს: ზღაპრებია პირველყოფილთა.

16. სულ მალე დავასვამთ მას დაღს ცხვირზე!

17. უეჭველად, ჩვენ გამოვცადეთ ისინი, ისევე როგორც გამოვცადეთ ბაღის მკვიდრნი, რომელთაც დაიფიცეს: „ხვალ ალიონზე დავკრეფთ მოსავალს“.

18. და არც გამონაკლისი დაუყოლებიათ.

19. მაგრამ ზედ შემოეხვია მას გრიგალი შენი ღმერთისგან, როცა მათ ეძინათ.

20. ამრიგად, გარდაიქცა შავ მიწად.

21. ბოლოს, როცა გათენდა, ერთმანეთს გადასძახეს:

22. დილიდანვე წამოდით თქვენ სამკალში, თუკი უნდა დაკრიფოთ!

23. მაშინვე გაეშურნენ და ერთმანეთში ბურტყუტებდნენ:

24. არ შემოვუშვათ აქ დღეს არც ერთი ღატაკი.

25. და დილაადრიანად წავიდნენ იმ განზრახვით, რომ მათ ძალუძდათ აღკვეთა.

26. ხოლო როცა დაინახეს, თქვეს: უეჭველად, ჩვენ ავცდით!

27. არა, ჩვენ გავღატაკდით!

28. და თქვა მათგან გონიერმა: განა არ მითქვამს თქვენთვის, ეგების ქება-დიდება აღუვლინოთ !

29. თქვეს: დიდება ჩვენს ღმერთს! უეჭველად, უსამართლოდ მოვიქეცით!

30. და მოჰყვნენ ერთმანეთის გაკიცხვას.

31. თქვეს: „ვაი, ჩვენ! უეჭველად, ჩვენ ვიყავით უსამართლონი!

32. ეგების, ჩვენმა ღმერთმა, შეგვიცვალოს მასზე უკეთესით. უეჭველად, ჩვენი წადილი მხოლოდ და მხოლოდ ჩვენი ღმერთის კმაყოფილების მოპოვების სურვილია...

33. სწორედ ესაა სასჯელი. და უთუოდ, სასჯელი საიქიოსი უდიდესია, ნეტავ სცოდნოდათ!...

34. უეჭველად, ღვთისმოშიშთათვისაა თავიანთი ღმრთის წინაშე ნეტარი სამოთხენი.

35. განა ჩვენ დავადგენთ მუსლიმებს ცოდვილთა დარად?

36. რა გემართებათ თქვენ, როგორღა ნსჯით?

37. ნუთუ გაქვთ წიგნი, რომელშიც კითხულობთ?

38. თუ თქვენთვის მასშია, რასაც ისურვებთ?

39. ან იქნებ ჩვენთან აღთქმა გაქვთ დადებული აღდგომის დღემდე, უეჭველად, თქვენია იგი, რასაც ნსჯით?

40. ჰკითხე მათ, რომელია მათგან ამის თავდები?

41. ან იქნებ ჰყავთ მოზიარენი? მაშ, მოიყვანონ მათი მოზიარენი, თუ არიან მართალნი!

42. იმ დღეს, როცა გაირკვევა სიმართლე, სეჯდის აღსრულებისკენ მოხმობილ იქნებიან, მაგრამ ვერ შეძლებენ.

43. შიშისგან თვალდახრილნი, შემოეკვრებათ მათ დამცირება, რამეთუ სეჯდის შესრულებისკენ ჯანმრთელობის დროს მოხმობილ იყვნენ.

44. დაე, დამიტოვე მე ვინც ცრუდ შერაცხა ეს სიტყვა , ნელ-ნელა მივიყვანთ დაღუპვამდე , ისე რომ ვერც კი გაიგებენ ამას!

45. და გადავუვადებ მაგათ. უეჭველად, ჩემი მახე მტკიცეა!

46. ნუთუ სთხოვ შენ მათ საზღაურს? ამიტომაც ისინი ვალით დამძიმებულნი არიან?

47. ან იქნებ უხილავი მათ წიაღშია და ისინი იწერენ?

48. მაშ, მოითმინე მსჯავრი შენი ღმერთის. და არ იყო მსგავსი თევზის მეგზურისა, აკი, მოუხმო მან, როცა დარდიანი იყო.

49. რომ არ სწეოდა მას წყალობა თავისი ღმერთისგან, უთუოდ, გადასროლილი იქნებოდა მოშიშვლებულ უდაბნოში გაკიცხული.

50. მაგრამ გამოარჩია იგი თავისმა ღმერთმა. ამრიგად, დაადგინა იგი მართალთა შორის.

51. ლამისაა, რომელთაც უარყვეს, დაგმარხონ შენ მზერით, როცა გაიგონეს შეხსენება და ამბობდნენ: „იგი ნამდვილად შეშლილია!

52. თუმცაღა ის მხოლოდ შეგონებაა სამყაროთათვის .

სურა 69

„ჰაყყეთ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. უთუო მოსახდენი!

2. რა არის უთუო მოსახდენი?

3. რამ გამცნოს, რა არის უთუო მოსახდენი?

4. ცრუდ შერაცხეს სემუდეველებმა და ადიელებმა წარღვნის დრო.

5. მაგრამ სემუდეველები ამიტომაც განადგურდნენ საშინელი წამებით

6. და აკი, ადიელები განადგურდნენ სუსხიანი ქარიშხლით.

7. მიუშვა იგი მათზე შვიდი ღამისა და რვა დღის განმავლობაში დაუცხრომლად, (იქ რომ ყოფილიყავი) დაინახავდი ხალხს გაჟუჟულს, თითქოს ცარიელი ჯირგნი ხურმის ხეთა.

8. მაშ, განა ხედავ მათგან გადარჩენილს?

9. და მოვიდა ფარაონი, ისინი, ვინც მის წინ იყვნენ და დამხობილი ქალაქები, უდიდესი შეცოდებით.

10. ამრიგად ეურჩნენ შუამავალს თავიანთი ღმერთისას, ამიტომაც შეიპყრო ისინი მრისხანე შეპყრობით.

11. უეჭველად, როცა მოაწყდა წყალი გადაგიყვანეთ ხომალდით,

12. რათა დაგვედგინა იგი თქვენთვის შეგონებად და შემსმენ ყურთათვის დასახსომად.

13. მაშინ, როცა ჩაიბერება საყვირში ერთი ჩაბერვით

14. და როცა აიზიდება მიწი, მთები, და ჩამოიქცევა ერთი შეჯახებით,

15. სწორედ იმ დღეს დადგება თავზარდამცემი მოსახდენელი.

16. და გაიპობა ზეცა, უკვე იმ დღეს წონასწორობადაკარგული

17. და ანგელოზთ მის კიდეებზე მოაქვთ თავს ზემოდან შენი ღმერთის ძლევამოსილების ტახტრევანი, რვანს იმ დღეს.

18. იმ დღეს წარსდგებით და არც ერთი საიდუმლოება არ დარჩება დაფარული.

19. მაშინ ვისაც ებოძება თავისი წიგნი მისივე მარჯვენაში, იტყვის: აჰა, წაიკითხეთ ჩემი წიგნი!

20. უეჭველად, მე ვუწყოდი, რომ გადავეყრებოდი ჩემს ანგარიშსწორებას.

21. მას ნეტარი ცხოვრება ელის

22. უმაღლეს სამოთხეებში!

23. ნაყოფი მისი დახუნძლული.

24. ჭამეთ და სვით შერგებულად, ჯილდოდ იმისთვის, რაც აკეთეთ წარსულ დღეებში!

25. მაგრამ ვისაც მიეცა თავისი წიგნი მისივე მარცხენაში, იტყვის: ნეტავ, არ მომცემოდა ჩემი წიგნი

26. და არ მცოდნოდა, რაა ჩემი სასჯელი!

27. ნეტავ, იგი ყოფილიყო დასასრული!

28. ვერ შემეწია ჩემმა ქონებამ,

29. მოისპო ძალაუფლება ჩემი!

30. შეიპყარით და შეკარით იგი,

31. შემდეგ აალებულ ცეცხლში შეუნთეთ,

32. მერე ჯაჭვით, რომლის სიგრძე სამოცდაათი წყრთაა, ამგვარად ჩაუშვით იგი!

33. რამეთუ მას არ სწამდა დიადი ალლაჰის

34. და არ მოუწოდებდა, დაეპურებინა ღარიბნი.

35. ამიტომაც, არ არს მისთვის აქ დღეს მეგობარი

36. და არც საკვები, გარდა ჩირქისა,

37.	არ მიირთვამს მას, გარდა განზრახ ცოდვის ჩამდენთა.

38.	არა, ვფიცავ იმას, რასაც ხედავთ,

39.	და იმასაც, რასაც ვერ ხედავთ!

40.	უეჭველად, იგია (წმინდა ყურანი) ძვირფასი შუამავალის (მთავარანგელოზ ჯიბრაილის) გადმოცემული სიტყვა,

41.	იგი არ არის პოეტის სიტყვა. რაოდენ მწირია თქვენი რწმენა!

42.	და არც სიტყვაა წინასწარმეტყველის. რაოდენ მწირია თქვენი თვალთახედვა!

43.	ზეგარდმოვლენილია სამყაროთა ღმერთისგან.

44.	და რომ შეეთხზა ჩვენს წინააღმდეგ ზოგი სიტყვა,

45.	უთუოდ, შევიპყრობდით მარჯვენათი,

46.	მერე უთუოდ, გადავუჭრიდით მას გულის ძარღვს.

47.	სხვათა შორის, თქვენგან არც ერთს არ შეუძლია შეკავება .

48.	და უეჭველად, იგი შეგონებაა ღვთისმოშიშთათვის.

49.	და უეჭველად, ვუწყით, რომ თქვენში არსებობენ ცრუდ შემრაცხველნი.

50.	და უეჭველად, იგი მწუხარებაა ურწმონოთათვის.

51.	და უეჭველად, იგი ჭეშმარიტებაა ცხადი.

52.	მაშ, ადიდე შენი ღმერთი დიდებული სახელით!

სურა 70

„მეღარიჯ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1.	ითხოვა მსურველმა სასჯელი მოსახდენელი,

2.	ურწმუნოთათვის არა ჰყავს მას შემკავებელი

3.	ალლაჰისგან, უზენაესი წყობის მეუფისგან.

4.	ამაღლდებიან ანგელოზნი და სული მასთან ერთ დღეში, რომლის ხანგძლივობაა ორმოცდაათი ათასი წელი.

5.	მაშ, მოითმინე მშვენიერი მოთმინებით!

6.	უეჭველად, ისინი ხედავენ მას შორს,

7.	და ჩვენ ვხედავთ მას ახლოს.

8. იმ დღეს ზეცა იქნება გამდნარი სპილენძივით,

9. და მთები ფერადი მატყლივით,

10. და არ მოიკითხავს მეგობარი მეგობარს,

11. მათ აჩვენებენ ერთმანეთს. ისურვებს ცოდვილი, რომ იმ დღის სასჯელისგან გადასარჩენად შვილებიც გაიღოს

12. და თავისი მეუღლეც, თავისი ძმაც,

13. და ჯიში-ჯილაგი, რომელმაც შეიფარა

14. და ყველა, ვინცაა დედამიწასა ზედა, ოღონდ თავად გადარჩეს.

15. არამც და არამც! უეჭველად, იგი აალებული ცეცხლია,

16. გადამბუგავი თავის კანისა.

17. ჩაითრევს ყველას, ვინც ზურგი აქცია, სახე შეაქცია,

18. შეაგროვა და ინახავდა.

19. უეჭველად, ადამიანი ხარბ (გაუმაძღარ) არსებად არის გაჩენილი.

20. თუ სიავე მიეწევა მას, იწყებს გოდებას,

21. და თუ კარგი ეწევა, იწყებს ძუნწობას,

22. თვინიერ მლოცველთა,

23. რომელნიც ლოცვას აღავლენენ გამუდმებით,

24. და რომელთა ქონებაშიც წილია განსაზღვრული

25. მათხოვართათვის და უპოვართათვის,

26. და რომელნიც ამოწმებენ განკითხვის დღეს,

27. და რომელნიც თავიანთი ღმერთის სასჯელით თრთიან,

28. რამეთუ თავიანთი ღმერთის სასჯელისგან არავინაა დაცული.

29. და ისინი, რომელნიც თავიანთი ნამუსის დამცველნი არიან!

30. გამოკლებით თავიანთ მეუღლეთა ან რაც მოიპოვეს თავიანთი მარჯვენათი, მაშინ უეჭველად, ეგენი არ გაიკიცხებიან ამისთვის!

31. ხოლო ვინც ამაზე მეტს მოინდომებს, მაშინ ისინი ზღვარგადასულნი არიან!

32. და ისინი, რომელნიც მათზე დადებულ აღთქმანს და ანაბარს იცავენ,

33. და ისინი, რომელნიც თავიანთ მოწმეობაზე ჭეშმარიტად ადგანან,

34. და ისინი, რომელნიც თავიანთ ლოცვებს იცავენ.

35. სწორედ ეგენი არიან სამოთხეებში პატივდადებულნი.

36. მაშ, რა ემართებათ, რომელთაც უარყვეს, რომ მოიჩქარიან შენსკენ

37. მარჯვნიდან და მარცხნიდან ხროვად?!

38. განა იმედი აქვს მათგან რომელიმე ადამიანს, რომ შეყვანილი იქნება ნეტარ სამოთხეში?!

39. არამც და არამც! უეჭველად, ჩვენ გავაჩინეთ ისინი იმისგან, რაც იციან. 40.
მაგრამ არა! ვფიცავ, აღმოსავლეთისა და დასავლეთის ღმერთს, უეჭველად, ხელგვეწიფება,

41. რომ შევცვალოთ ისინი მათზე უკეთესებით, როგორიც ვერც კი წარმოგიდგენიათ!

42. მაშ, თავი ანებე მათ, ჩაიძირონ ამაოებაში და გაერთონ, ვიდრე არ ეწევათ ის თავიანთი დღე, რომელიც აღეთქვათ.

43. იმ დღეს გამოვლენ საფლავებიდან მსწრაფლად, თითქოს ფინიშისკენ გარბიან,

44. შიშისგან თვალდახრილთ შემოეკვრებათ დამცირება. სწორედ ესაა ის დღე, რომელიც ჰქონდათ აღთქმული.

სურა 71

ნუჰ

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. უეჭველად, ჩვენ წარვგზავნეთ ნუჰი თავის ხალხთან, რომ: „შეაგონე შენი ხალხი ვიდრე მიეწევა მათ სასჯელი მწარე“!

2. უთხრა: „ჰეი, ხალხო ჩემო! უეჭველად , მე ვარ ცხადი შემგონებელი თქვენთვის.

3. თაყვანი ეცით ალლაჰს, გეშინოდეთ მისი და გამომყევით მე!

4. რომ მოგიტევოს, შეცოდებანი თქვენი და გადაგივადოს დათქმულ დრომდე . უეჭველად, ალლაჰის დადგენილი ვადა როცა დადგება, არ გადავადდება, რომ იცოდეთ თქვენ!

5. თქვა: ღმერთო ჩემო! უეჭველად, მე მოვუწოდებდი ჩემს ხალხს დღე და ღამე,

6. მაგრამ არაფერი შეჰმატა მათ ჩემმა მოწოდებამ, თუ არა გაქცევა .

7. და უეჭველად, მე როცა ყოველჯერ მოვუწოდებდი მათ იმისთვის, რათა მიგეტევებია, იცობდნენ თითებს ყურებში, იფარებდნენ თავიანთ სამოსელს და იჟინებდნენ ამპარტავნობას ქედმაღლურად.

8. მერე, უეჭველად, მოვუწოდე მათ ხმამაღლა,

9. მერე, უეჭველად, გამოვუცხადე თან საჯაროდ და თანაც დაფარულად.

10. და ვუთხარი: მიტევება შესთხოვეთ თქვენს ღმერთს, რამეთუ იგი ყოვლისმიმტევებელია.

11. იგი ზეგარდმოგივლენთ ზეციდან უხვად წვიმას

12. და იგი შეგეწევა თქვენ ქონებითა და შვილებით, დაადგენს თქვენთვის ბაღებს და მდინარეებს.

13. რა გემართებათ თქვენ, რომ არ გულისხმაჰყოფთ ალლაჰის სიდიადეს?

14. როდესაც მან გაგაჩინა თქვენ სხვადასხვა სტადიებში ,

15. განა ვერ ხედავთ, როგორ გააჩინა ალლაჰმა შვიდი ზეცა სართულებად?

16. და დაადგინა მთვარე მათ შორის სინათლედ და მზე ლამპრად.

17. და ალლაჰმა გაგაჩინა თქვენ მიწისგან მცენარედ,

18. მერე დაგაბრუნებს თქვენ იქ და გამოგიყვანს იქიდან.

19. და ალლაჰმა დაადგინა თქვენთვის დედამიწა ხალიჩად

20. იმისთვის, რომ იმოგზაუროთ მის ფართო უღელტეხილებზე.

21. თქვა ნუჰმა: ღმერთო ჩემო! უეჭველად, მათ მეურჩნენ მე და გაჰყვნენ იმას, ვისაც ვერ შეჰმატა ქონებამ და შვილმა ვერაფერი, გარდა ზიანისა.

22. მათ ხრიკი ჩაიფიქრეს უდიდესი

23. და თქვეს: არ მიატოვოთ თქვენი ღვთაებები: არც ვედდი და არც სუვაღი, არც იეღუსა, არც იეღუყე და არც ნესრა.

24. და მათ უკვე ბევრი აცდუნეს, და არა შეჰმატა უსამართლოებს, გარდა ცდომილებისა.

25. თავიანთი ცოდვის გამო დაიხრჩნენ, შემდეგ შეყვანილ იქნებია ცეცლში და ვერღა ჰპოვებენ მფარველთ, გარდა ალლაჰისა.

26. და თქვა ნუჰმა: ღმერთო ჩემო! არ დატოვო დედამიწის ზურგზე არც ერთი მოსიარულე ურწმუნო.

27. უეჭველად, შენ თუ დატოვებ მათ, აცდუნებენ ისინი შენს მსხურებს და არ შობენ ისინი, თვინიერ თავხედისა ურწმუნოსი.

28. ღმერთო ჩემო! მომიტევე მე, ჩემს მშობლებს და ვინც შემოვიდა ჩემს სახლში მორწმუნედ, და მორწმუნე კაცებსა და მორწმუნე ქალებს და არაფერი შეჰმატო უსამართლოებს, გარდა განადგურებისა.

სურა 72

„ჯინ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. თქვი: შთამეგონა მე, რომ მოისმინა კრებულმა ჯინთაგან, რის შემდეგ თქვეს: უეჭველად, მოვისმინეთ ყურანი საოცარი!

2. მას მიჰყავს ჭეშმარიტი გზისკენ, უკვე ვირწმუნეთ იგი და აღარ დავუდგენთ თანაზიარს ჩვენს ღმერთს.

3. და უეჭველად, ჩვენი ღმერთის დიდებულება უზენაესია! არ დაუდგენია მას მეუღლე და არც ძე.

4. ჭეშმარიტად, ალლაჰის თაობაზე ჩვენი უგუნური უსაფუძვლოდ ჩმახავდა.

5. და უეჭველად, ჩვენ გვეგონა, რომ არასდროს იტყოდა ადამიანი და ჯინი ალლაჰის თაობაზე სიცრუეს.

6. და იყვნენ კაცნი ადამიანთაგან, რომელნიც ეკედლებოდნენ ჯინთაგან კაცთ, ამრიგად, გაუცხარეს მათ სიშმაგე.

7. და მათ ჩათვალეს ისე, როგორც თქვენ გეგონათ, რომ არსადროს აღმოაცენებს ალლაჰი არავის.

8. „უეჭველად, ჩვენ შევეხეთ ზეცას. მაშინ ვჰპოვეთ იგი სავსე მძლე მცველებით და მწველი ცეცხლებით.

9. და უეჭველად, ჩვენ ვსხდებოდით იქ სავარძლებში, რათა მიგვეყურადებია, მაგრამ ვინც ისურვებს ახლა მიყურადებას, მისთვისაა მწველი ცეცხლი დადარაჯებული.

10. და უეჭველად, ჩვენ არ ვუწყით ავი ნებაა დასახული იმათთვის, ვინც მიწაზეა თუ ნებაა მათთვის თავიანთი ღმერთისგან ჭეშმარიტ გზაზე დადგენა.

11. და უეჭველად, ჩვენში არიან კეთილის მქმნელნი და ჩვენში არიან გარეშე ამისა. და სხვადასხვა გზებს ვადგავართ.

12. და უეჭველად, ჩვენ ვერასდროს აღვუდგებოდით ალლაჰის ნებას მიწაზე და ვერც გაქცევით ვძლევთ მას.

13. და უეჭველად, ჩვენ როცა მოვისმინეთ ჭეშმარიტება , ვირწმუნეთ იგი. ხოლო ვინც ირწმუნა თავისი ღმერთის, ამის მერე არ შეეშინდება საზღაურის დაკლებისა და არც ჩაგვრის.

14. და უეჭველად, ჩვენს შორის არიან მუსლიმნი და გზასამცდარნი“. მაშ, ვინც ალლაჰს ჰმორჩილა, სწორედ ეგენი ეძიებენ ჭეშმარიტებას.

15. მაგრამ რაც შეეხებათ გზასამცდართ, ისინი ამრიგად შეიქმნენ ჯოჯოხეთისთვის შეშად.

16. და რომ ისინი დამდგარიყვნენ გზაზე , უთუოდ, დავარწყულებდით უხვი წყლით.

17. რათა გამოვცადოთ ისინი ამის თაობაზე. და ვინც ზურგს იქცევს თავისი ღმერთის ხსენებიდან, უბიძგებს მას ცხარე სასჯელში.

18. `სამლოცველოები ღმერთისთვისაა, ამიტომ ნურავის მოუხმობთ (შეევედრებით) მის გარდა!~

19. და უეჭველად, როცა წამოდგა იგი მსახური ალლაჰისა და ეაჯებოდა მას, ისე დაესეოდნენ ლამის ზილავდნენ ერთმანეთს.

20. უთხარი: მე მხოლოდ ვეაჯები ჩემს ღმერთს და მას არავის არ დავუდგენ მოზიარედ.

21. უთხარი: უეჭველად, მე არ ძალმიძს თქვენთვის ზიანის მოყენება და არც სიკეთის მოტანა.

22. უთხარი: უეჭველად, მე ვერავინ დამიფარავს ალლაჰისგან და ვერ ვჰპოვებ მის გარდა თავშესაფარს.

23. (ჩემი მოვალეობა) მხოლოდ ალლაჰისგან გამოგზავნილის ცნობებაა. და ვინც აღუდგება ალლაჰსა და მის შუამავალს, მაშინ უეჭველად, მისთვის ცეცხლია, სადაც დაჰყოფს სამუდამოდ.

24. ბოლოს როცა იხილავენ იმას, რაც აღეთქვათ, მაშინ სულ მალე შეიტყობენ, ვისი შემწეა ყველაზე უძლური და ვინაა ყველაზე მცირე რიცხობრივად.

25. უთხარი: არ ვიცი ახლოსაა იგი, რაც აღგეთქვათ თუ დაუდგენს მას ჩემი ღმერთი ხანგძლივ დროს.

26. იგი უწყის უხილავს, ამიტომაც არავის აცნობებს უხილავის შესახებ,

27. გარდა ვინც მიაღწია სათნოებას შუამავალთაგან. მაშინ, იგი გადაისვრის მის წინიდან და უკნიდან მცველებს,

28. რათა იცოდნენ, რომ მათ უკვე ამცნეს წარმოგზავნილი თავიანთი ღმერთისა. გარემოიცვა იგი, რაცაა მათ წიაღში და გამოთვლილი აქვს ყოველი რაოდენობა.

სურა 73

„მუზზემმილ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. ჰეი შენ, სამოსში გახვეულო!

2. აღავლინე ლოცვა ღამით, თუნდაც მცირედი,

3. ან მისი ნახევარი ან გამოაკელი მას ცოტა,

4. ან დაამატე მასზე და ლამაზად იკითხე ყურანი, აუჩქარებლად (დინჯად).

5. უეჭველად, ჩვენ ზეგარდმოვავლენთ შენზე მძიმე სიტყვას ,

6. უეჭველად, ღამით წამოდგომა (ძნელია, მაგრამ) უფრო ქმედითია და უფრო ნაყოფიერი.

7. უეჭველად, შენთვის დღისით უფრო დიდი დატვირთულობაა.

8. და ახსენე სახელი შენი ღმერთის და მთელი ძალისხმებით იღვაწე მისკენ ყველაფრისგან შორს.

9. იგია ღმერთი აღმოსავლეთისა და დასავლეთის. არ არსებობს ღვთაება, გარდა მისი. მაშ, იგი დაიდგინე მფარველად!

10. და მოითმინე, რასაც ისინი ამბობენ, განუდექი მათ ღირსეული განდგომით.

11. მე დამიტოვე ცრუდ შემრაცხველნი დოვლათის პატრონნი და მათ გადაუწი ცოტა დრო.

12. უეჭველად, ჩვენს წიაღ მძიმე ბორკილებია და აალებული ცეცხლია,

13. საკვები, რომელიც ყელში გაეჩხირება და სასჯელი მწარე.

14. იმ დღეს შეზანზარდება მიწა და მთები და გარდაიქცევა მთები მიმოფანტულ ქვიშის ბორცვებად.

15. უეჭველად, ჩვენ წარმოვგზავნეთ თქვენთან შუამავალი მოწმედ თქვენ წინააღმდეგ ისევე, როგორც წარვგზავნეთ ფარაონთან შუამავალი.

16. მაშინ ეურჩა ფარაონი შუამავალს, ამიტომაც შევიპყარით იგი მძლავრი შეპყრობით.

17. ამრიგად, როგორ დაიცავთ თავს თუ უარყოფთ იმ დღეს, რომელიც ბავშვებს გააჭაღარავებს?

18. ზეცა გაიპობა მისით და აღთქმა მისი აღსრულდება!

19. უეჭველად, ეს შეგონებაა! დაე, მსურველმა აირჩიოს თავისი ღმერთისკენ მიმავალი გზა.

20. უეჭველად, შენი ღმერთი უწყის, რომ შენ ლოცვას აღავლენ სულ მცირე ღამის ორ მესამედ ან ამის ნახევარს, ან მის მესამედს, და ერთი ჯგუფი იმათგან, რომელნიც შენთან ერთად არიან. და ალლაჰმა გამოთვალა დღე და ღამე, იგი უწყის, რომ თქვენ ვერ გამოთვლიდით მას. ამიტომაც მოგიტევათ თქვენ. მაშ, იკითხეთ რაც გეიოლებათ ყურანისგან. იგი უწყის, რომ თქვენგან ერთი ნაწილი ავად გახდებოდა და სხვა დანარჩენები იმოგზაურებდნენ დედამიწაზე ალლაჰის წყალობის საძიებლად. და კიდევ სხვები იბრძვიან ალლაჰის გზაზე. მაშ, იკითხეთ რაც გეიოლებათ მისგან და აღავლინეთ ლოცვა, გაეცით ზექათი და ასესხეთ ალლაჰს კეთილი სესხი. და რა სიკეთესაც წაიმძღვარებთ საკუთარი სულისთვის, იმას ჰპოვებთ ალლაჰთან, უფრო დიდი სიკეთედ და უდიდეს საზღაურად. და ალლაჰს მიტევება შესთხოვეთ, რამეთუ ალლაჰი შემწყალეა, მწყალობელია!

სურა 74

„მუდდესირ"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. ჰეი შენ, სამოსში გახვეულო!

2. წამოდექი და შეაგონე!

3. და ადიდე ღმერთი შენი!

4. და შენი სამოსი განიწმინდე,

5. და სიბილწე განაგდე!

6. და ნუ იქმ სიკეთეს, რომ უფრო მეტი მოიხვეჭო!

7. და მოითმინე შენი ღმერთის კმაყოფილებისთვის!

8. ხოლო როცა ჩაიბერება საყვირში,

9. სწორედ ის დღე ძნელი დღეა.

10. რომელიც ურწმუნოთათვის არ იქნება ადვილი.

11. მე დამიტოვე იგი, ვინც გავაჩინე ეული

12. და დავადგინე მისთვის ქონება ურიცხვი,

13. და ძენი გარშემორტყმული,

14. და მას მივეცი უხვი სარჩო და ფართო შესაძლებლობა.

15. მერე დახარბდა, რომ მომემატებია.

16. არამც და არამც! უეჭველად, იგი შეიქმნა ჩვენი აიათების წინაშე ურჩი.

17. სულ მალე გავრეკავ მას ცეცხლის ხრამში.

18. რამეთუ მან იფიქრა და ასე გადაწყვიტა.

19. დაე, სული ამოხდეს, ისე როგორც გადაწყვიტა!

20. მერე სულის ამოსახდელმა როგორ განიზრახა!

21. მერე შეხედა,

22. მერე მოიქუფრა და შეიჭმუხნა,

23. მერე ზურგი აქცია და გადიდგულდა,

24. მაშინ თქვა: „სხვა არაფერია ეს, თუ არა გადმოცემული გრძნეულება“!

25. სხვა არაფერია ეს, თუ არა ადამიანის სიტყვა!

26. სულ მალე შევუნთებ მაგას სეყერში!

27. რამ გამცნოს, რა არის სეყერი?

28. დაწვავს და არაფერს დატოვებს,

29. გადამბუგავია ადამიანის.

30. მასზე არიან ცხრამეტნი.

31. და ჩვენ არავინ დაგვიდგენია ცეცხლის პატრონებად, გარდა ანგელოზებისა. და არ დაგვიდგენია მათი რაოდენობა, თუ არა გამოცდად მათთვის, რომელთაც უარყვეს, რათა დარწმუნებულიყვნენ ისინი, რომელთაც ებოძათ წიგნი და გაეძლიერებინა მათთვის რწმენა, რომელთაც ირწმუნეს; და რომ არ დაეჭვებულიყვნენ, რომელთაც ებოძათ წიგნი და მორწმუნენი, და რომ ეთქვათ, რომელთა გულებშიც სენია და იმათ, რომელთაც უარყვეს: რა ინება ალლაჰმა ამ იგავით? აი, ასე ცდომილებაში დატოვებს ალლაჰი, ინებებს ვისაც და ჭეშმარიტ გზაზე დაადგენს, ინებებს ვისაც. არავინ უწყის შენი ღმერთის ლაშქარს, თვინიერ მისი! და სხვა არაფერია იგი, თუ არა შეხსენება ადამიანისთვის!

32. არამც და არამც! ვფიცავ, მთვარეს

33. და ღამეს გალევისას!

34. და დილას გარიჟრაჟისას!

35. უეჭველად, იგი ერთ-ერთი უდიდესთაგანია

36. შეგონებად ადამიანისთვის,

37. მათთვის, ვინც ინებებს თქვენგან წინ წავიდეს ან უკან დაიხიოს.

38. ყოველი სული მძევალია იმის, რაც მოიხვეჭა,

39. გარდა მარჯვენა მხარის ხალხისა.

40. სამოთხეში შეეკითხებიან ერთმანეთს

41. ცოდვილთა შესახებ:

42. რამ მოგახვედრათ თქვენ ჯოჯოხეთში?

43. მიუგეს: არ ვიყავით მლოცველთა შორის,

44. და არ ვაპურებდით უპოვართ,

45. და ვყბედობდით ყბედებთან,

46. და ჩვენ ცრუდ ვრაცხდით განკითხვის დღეს,

47. ვიდრეღა აღვესრულებოდით.

48. უკვე არ არგებთ მათ შუამადგომლობა შუამდგომელთა.

49. ამის მიუხედავად, რა ემართებათ მათ, რომ შეხსენებას ზურგს აქცევენ?

50. თითქოს ეგენი დამფრთხალნი კანჯარნი ,

51. გარბიან ლომისგან.

52. უფრო სწორად, მათგან ყოველ ადამიანს სურს, რომ ებოძოს ფურცლები გაშლილი.

53. არამც და არამც! მათ არ ეშინიათ საიქიოსი!

54. უეჭველად, იგი შეგონებაა!

55. მაშ, შეიგონებს მას, ინებებს ვინც!

56. და არ შეიგონებენ, თუ არა ნება ალლაჰისა. იგია ღვთისმოშიშობის და მიტევების წყარო!

სურა 75

„ყიამა“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. ვფიცავ, აღდგომის დღეს!

2. და ვფიცავ სულს, საკუთარი თავის მკიცხველს!

3. განა თვლის ადამიანი, რომ ვერ შევყრით მის ძვლებს?

4. დიახ! მძლენი ვართ იმაზე, რომ თავიდანვე მოვაწყოთ თითთა წვერნი მისი.

5. მაგრამ სურს ადამიანს ცრუდ შერაცხოს მის არსებული .

6. კითხულობს: როდისაა აღდგომის დღე?

7. მაშინ, როცა მზერა დაიხშობა,

8. და დაბნელდება მთვარე,

9. და შეერთდება მზე და მთვარე.

10. იკითხავს ადამიანი იმ დღეს: ნეტა სად არის გასაქცევი?

11. არამც და არამც! არ მოინახება თავშესაფარი!

12. შენს ღმერთთანაა იმ დღეს სამკვიდრებელი!

13. იმ დღეს ეცნობება ადამიანს რა წაიმძღვარა და რა გადადო!

14. არა, ადამიანი თავისი სულის წინააღმდეგ მოწმეა,

15. რომც მოიმიზეზოს საბაბები.

16. არ დაძრა მისით ენა შენი, რათა დააჩქარო იგი!

17. უეჭველად, ჩვენზეა მისი შეკრება და წაკითხვა.

18. მაშ, როცა ვკითხულობთ მას, მაშინ აჰყევი მის კითხვას!

19. შემდეგ, უეჭველად, ჩვენზეა განმარტება მისი.

20. არა! პირიქით, თქვენ გიყვართ წარმავალი სიცოცხლე

21. და უგულისყუროდ ტოვებთ საიქიოს.

22. იმ დღეს გაბრწყინებული სახენი იქნება,

23. თავიანთი ღმერთისკენ შემცქერი.

24. იმ დღეს დაღვრემილი სახენი იქნება,

25. მიხვდება, რომ მას უნდა ეწიოს შავი დღე.

26. არამც და არამც! როცა სული ყელში მოებჯინება

27. მაშინ იტყვიან: ვინ არის მკურნალი?

28. და გაიგებს, რომ იგი განშორებაა,

29. და დაიკრუნჩხება ფეხები

30. იმ დღეს მხოლოდ შენს ღმერთთანაა მისაქციელი.

31. მაშინ მან არც დაამოწმა და არც ილოცა,

32. მაგრამ ცრუდ შერაცხა და სახე შეაქცია.

33. მერე წავიდა ბღენძა ბღენძით თავის ოჯახთან.

34. შენ გეკუთვნის, რამეთუ შენ დაიმსახურე!

35. ასე, რომ შენ გეკუთვნის, რამეთუ შენ დაიმსახურე!

36. ნუთუ ეგონა ადამიანს, რომ უპასუხისმგებლოდ იქნებოდა მიტოვებული?

37. განა არ იყო იგი ერთი წვეთი სითხიდან გადმონთხეული?

38. მერე იყო სისხლის კოლტად , მერე გააჩინა და გაათანაზომიერა.

39. შემდეგ დაადგინა მისგან წყვილი: მამრი და მდედრი.

40. სწორედ ამათ (გამჩენს) განა არ ძალუძს გააცოცხლოს მკვდრები?

## სურა 76

„ინსან“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1. დროის მონაკვეთის დინებაში ისეთმა პერიოდმა განვლო, რომ ადამიანის სახელი არც კი ყოფილა მოხსენებული?

2. უეჭველად, ჩვენ გავაჩინეთ ადამიანი შეწყვილებული ერთი წვეთი ნარევისაგან , გამოვსცდით მას, ამიტომაც დავუდგინეთ სმენა და მხედველობა.

3. უეჭველად, ჩვენ დავადგინეთ იგი ჭეშმარიტ გზაზე, მაგრამ მას შეუძლია იყოს მადლიერი ან უმადური.

4. უეჭველად, ჩვენ გავამზადეთ ურწმუნოთათვის ჯაჭვები, ბორკილები და ცხარე ცეცხლი.

5. უეჭველად, კეთილისმქმნელნი დალევენ ფიალებიდან, რომლის ნაზავი იქნება ქაафური ,

6. ერთი წყარო მოჩუხჩუხე, რომლიდანაც დარწყულდებიან მსახურნი ალლაჰისა.

7. ასრულებენ შეპირებულს და ეშინიათ იმ დღის, რომლის სიავე გავრცელებულია.

8. და სიამოვნებით აპურებენ უპოვრებს, ობლებს და ტყვეებს.

9. ჩვენ მხოლოდ ალლაჰის კმაყოფილების სურვილით გაპურებთ თქვენ, ჩვენ არ გვსურს თქვენგან საზღაური და არც მადლობა.

10. უეჭველად, გვეშინია ჩვენი ღმერთისგან იმ მოქუფრული სახიფათო დღისა!

11. თუმცა დაიცვა ალლაჰმა ისინი ამ დღის სიავისგან და აზიარა ისინი უსაზღვრო სიხარულს.

12. და დააჯილდოვა ისინი იმისთვის, რამეთუ მოითმინეს, სამოთხეთი და აბრეშუმის სამოსით,

13. წამოწოლილი იქნებიან იქ სავარძლებზე, არ იხილავენ მზეს (სიცხეს) და არც ყინვას,

14. და სიახლოვედ მათ თავზე ჩრდილნი მისი და ჩამოიწევა დახუნძლული მწიფე ნაყოფი.

15. და ტრიალებენ მათ ზემოთ ვერცხლისა და ბროლის ფიალები,

16. ბროლის ფიალები ვერცხლისგან, რომლის ზომიერებაც გამსაზღვრულია.

17. და დარწყულებული იქნებიან იქ ფიალით, რომლის ნაზავი იქნება ზენჯებილა ,

18. ერთ–ერთი წყარო, რომელსაც ჰქვია სელსებილა.

19. და გარს ეხვევიან ჭაბუკნი მარადნი. როცა იხილავ მათ, მსგავსნი მოფრქვეული მარგალიტისა.

20. და როს იხილო, ჰპოვებ კეთილდღეობასა და ფუფუნებას დიადს,

21. მათ (ეცმევათ) სამოსი მწვანე აბრეშუმისა, ატლასისა და შემკულნი ვერცხლის სამაჯურებით და დაარწყულა ისინი თავიანთმა ღმერთმა წმინდა სასმელით.

22. უეჭველად, ეს თქვენთვისაა ჯილდოდ, რამეთუ თქვენი მისწრაფება დაფასებულ იქმნა.

23. უეჭველად, ჩვენ ზედარმოვავლინეთ შენზე ყურანი თანდათანობით.

24. მაშ, მოითმინე მსჯავრი შენი ღმერთის. და არ დაემორჩილო მათგან ცოდვილებსა და ურწმუნოებს.

25. და ახსენე სახელი შენი ღმერთის დილით და საღამოს!

26. და ღამით, სეჯდე აღასრულე მისთვის და ადიდე ღამით ხანგრძლივად.

27. უეჭველად, მათ უყვართ წარმავალი სიცოცხლე და არად აგდებენ მძიმე დღეს.

28. ჩვენ გავაჩინეთ ისინი და ჩვენ განვუმტკიცეთ სხეული და თუ ვინებებთ, შევცვლით მათ, მათი მსგავსნის ჩანაცვლებით.

29. უეჭველად, ეს შეგონებაა! დაე, მსურველმა აირჩიოს თავისი ღმერთისკენ მიმავალი გზა.

30. და თქვენ ვერ ისურვებთ, თუ არა ნება ალლაჰისა. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა, ბრძენია!

31. შეიყვანს თავის წყალობაში, ინებებს ვისაც, ხოლო უსამართლონს... სწორედ მათთვისაა მომზადებული მწარე სასჯელი.

სურა 77

„მურსალათ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 ვფიცავ, რიგით მოვლინებულთ ,

2 მქროლავთ სწრაფად ,

3 და გამავრცელებელთ მძვინვარედ ,

4 და განმსაზღვრელთ სწორად ,

5 და გამოცხადების გადამცემთ

6 მიტევებად თუ შეგონებად,

7 რამეთუ თქვენთვის აღთქმული აუცილებლად აღსრულდება!

8 აჰა, როცა ვარსკვლავები ჩაქრებიან,

9 და როცა ცა გაიპობა,

10 და როცა მთები ჩამოიშლება,

11 და როცა შუამავალთ დრო განესაზღვრებათ,

12 (ეს ყველაფერი) რა დრომდეა გადავადებული?

13 (გადავადებულია) გამიჯვნის დღემდე!...

14 რამ გამცნოს, რას ნიშნავს გამიჯვნის დღე?

15 ვაი, იმათ მდგომარეობას, ვინც ის დღე ცრუდ შერაცხა !

16 განა ჩვენ არ გავანადგურეთ წინა თაობები,

17 მერე მივაყოლებთ თაობებს მათ შემდგომ მყოფთ .

18 სწორედ, რომ ასე შევმუსრავთ ცოდვილთ!

19 ვაი, იმათ მდგომარეობას, ვინც ის დღე ცრუდ შერაცხა!

20 განა ჩვენ არ გაგაჩინეთ უმნიშვნელო (უბადრუკი) სითხისგან,

21 შემდეგ იგი მოვათავსეთ საიმედო ადგილას

22 დათქმულ დრომდე...

23 ჩვენ (ადამიანის გაჩენა) სწორედ ასე დავაწესეთ და რა მშვენიერია ჩვენი განწესების ძალა!

24 ვაი, იმათ მდგომარეობას, ვინც ის დღე ცრუდ შერაცხა!

25 განა ჩვენ არ დავადგინეთ დედამიწა სამყოფად

26 ცოცხლებისთვის და მკვდრებისთვის,

27 და იქ დავადგინეთ მყარი, მაღალი მთები და დაგარწყულეთ მტკნარი წყლით?

28 ვაი, იმათ მდგომარეობას, ვინც ის დღე ცრუდ შერაცხა!

29 წადით იმასთან, რასაც ცრუდ რაცხავდით!

30 წადით წყვდიადში, რომელიც სამ სვეტად აფრქვევს ბოლს ;

31 ის ვერც დაუჩრდილებს და ვერც ცეცხლისგან დაიცავს,

32 რამეთუ იგი კოშკისმაგვარ ნაპერწკლებს ამოაფრქვევს,

33 მწითურს, მსგავსს აქლემისას.

34 ვაი, იმ დღეს ცრუდშემრაცხველთ!

35 ესაა დღე, როცა ვერ ილაპარაკებენ,

36 მათ არ მიეცემათ ნება, რომ თავი იმართლონ.

37 ვაი, იმ დღეს ცრუდშემრაცხველთ!

38 ეს გამიჯვნის დღეა. ჩვენ შეგკრიბეთ თქვენც და თავდაპირველნიც.

39 მაშ, თუ მოგეძებნებათ რაიმე ხერხი, მე გამაცურეთ!

40 ვაი, იმ დღეს ცრუდშემრაცხველთ!

41 უეჭველად, ჭეშმარიტი მორწმუნენი ჩრდილებში და წყაროებთან.

42 და ხეხილი (აქვთ), რასაც ისურვებენ!

43 ჭამეთ და სვით შერგებულად, ჯილდოდ თქვენი ღვაწლისთვის.

44 უეჭველად, ასე მივაგებთ კეთილისმქნელთ!

45 ვაი, იმ დღეს ცრუდშემრაცხველთ!

46 ჭამეთ და დასტკბით კიდევ ცოტა ხანს, რამეთუ ცოდვილნი ხართ!

47 ვაი, იმ დღეს ცრუდშემრაცხველთ!

48 და როცა ეტყვიან მათ: წელში მოიხარეთ! არ იხრებიან წელში.

49 ვაი, იმ დღეს ცრუდშემრაცხველთ!

50 მაშ, ამის შემდეგ რომელ სიტყვას ირწმუნებენ?

სურა 78

„ნებე"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 რას ეკითხებიან ისინი ერთმანეთს?

2 დიდებული ცნობის შესახებ ,

3 რომლის თაობაზეც ვერ თანხმდებიან ეგენი.

4 მალე შეიტყობენ!

5 შემდგომში შეიტყობენ!

6 განა ჩვენ არ დავადგინეთ დედამიწა სარეცლად,

7 და მთები სვეტებად ,

8 და გაგაჩინეთ თქვენ წყვილებად ,

9 და ძილი თქვენი ვქმენით დასასვენებლად ,

10 და ღამე ვქმენით საბურველად,

11 და ვქმენით დღე, დროდ ცხოვრებისა?!

12 ჩვენ აღვმართეთ თქვენს ზევით (თავზე) შვიდი მტკიცე ,

13 და ვქმენით მოკაშკაშე მანათობელი ;

14 და მოვავლინეთ ღრუბლებიდან წყალი (წვიმა) მორაკრაკე,

15 რათა აღმოვაცენოთ მისით (წვიმით) მარცვალი (თესლი) და მცენარეები,

16 და ბაღები შებურულნი!

17 უეჭველად, განშორების დღე წინასწარ დადგენილი ვადაა!

18 ამ დღეს ჩაჰბერავს საყვირს და მოხვალთ ჯგუფ-ჯგუფად!

19 ცა გაიხსნება და დაემსგავსება კარიბჭეებს!

20 დაიძვრებიან მთები ადგილიდან და ილუზიად მოგეჩვენებათ!

21 უეჭველად, ჯოჯოხეთია ხაფანგად,

22 ზღვარგადასულთა განსასვენებლად,

23 და დაჰყოფენ იქ საუკუნოდ !...

24 და ვერ დააგემოვნებენ იქ ვერცა სასმელს და ვერცა (ეღირსებიან)სიგრილეს,

25 გარდა მდუღარე წყლისა და ჩირქისა,

26 საზღაურის შესაბამისად!

27 ვინაიდან, არასოდეს უფიქრიათ, რომ პასუხს აგებინებდნენ!

28 და სიცრუედ ჩათვალეს ჩვენი სასწაულები, უკიდურეს სიცრუედ,

29 და ჩვენ ყველაფერი წიგნად ავსახეთ!

30 მაშ, იგემეთ! არაფერს მოგიმატებთ, გარდა ტანჯვისა!

31 უეჭველად, ნეტარება ღვთისმოსავთათვისაა!

32 (ასევე მათთვისაა) ბაღები და ზვრები,

33 მკერდსავსე თანატოლები,

34 და სავსე ფიალები .

35 იქ არ მოისმენენ ეგენი ფუჭსიტყვაობასა და სიცრუეს!

36 საზღაურად ჯილდო შენი ღმერთისგან საკმარისია !

37 ღმერთი, ცათა და მიწის და იმისა, რაც მათ შორისაა , მოწყალეა და არავის შესწევს ძალა მის წინაშე ილაპარაკოს !

38 იმ დღეს სული და ანგელოზები ერთ მწკრივში დადგებიან და ვერ ილაპარაკებენ, თვინიერ მისი, რომელსაც მოწყალე დართავს ნებას და ის მხოლოდ სიმართლეს იტყვის!

39 ეს არის დღე ჭეშმარიტი . და ვისაც სურს თავის ღმერთთან თავშესაფარი დაიდოს ,

40 უეჭველად, ჩვენ გაგაფრთხილეთ საზღაურის სიახლოვისა, იმ დღეს ადამიანი ნახავს იმას, რაც წაუმძღვარებია მის ხელებს, და იტყვის ურწმუნო: იქნებ მიწად გარდავიქცეო!

სურა 79

„ნაზიღათ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 ვფიცავ, ძალით სულის ამომგლეჯთა!

2 ვფიცავ, ამომხდელებსა!

3 ვფიცავ, სწრაფად (ორბიტაზე) მოტივტივეებს!

4 სირბილში გამსწრეებს!

5 ბრძანების შემსრულებლებს!

6 იმ დღეს, როცა მიწისძვრა (პირველი საყვირის ხმა) შემზარავად შეარხევს ,

7 რომელსაც მოჰყვება მეორე შემზარავი ხმა საყვირის,

8 იმ დღეს გულზარდაცემულები,

9 თვალებდახრილნი, ისინი

10 ამბობენ: ნუთუ თავდაპირველ მდგომარეობაში დავბრუნდებით,

11 როცა ვიყავით გახრწნილი ძვლები?

12 ამბობენ, მაშინ ზარალიანია ეს მობრუნება (აღმოცენება)!

13 მაგრამ ის (გაცოცხლება) ერთი მკაცრი დაყვირებაა,

14 რომელიც მათ (ყველა არსებას) შიშველ მიწაზე (აღმოცენებულ-გაცოცხლებულს) აღმოაჩენს.

15 (ო, მუჰამმედ) შენამდე მოაღწია თუ არა მუსას ამბავმა?

16 როდესაც ჩამოსძახა მას ღმერთმა მისმა ტუვას წმინდა ხეობაში:

17 წადი ფარაონთან, ის უეჭველად ზღვარს გადავიდა

18 და უთხარი: ნუთუ არ გინდა განიწმინდო შენ?

19 და მე გაჩვენებ ჭეშმარიტ გზას შენი უფლისკენ, იქნებ გახდები ღვთისმოშიში!

20 ამის შემდეგ აჩვენა (მუსამ) მას (ფარაონს) სასწაული უდიდესი!

21 მან კი ცრუდ შერაცხა (მუსა) და წინ აღუდგა (ალლაჰს).

22 მერე ზურგი აქცია (რწმენას) და მოქმედება იწყო (არეულობის გამოსაწვევად).

23 შეკრიბა და მოუწოდა.

24 შემდეგ უბრძანა (ფარაონმა): მე უზენაესი ღმერთი ვარ თქვენი!

25 ამისთვის დასაჯა ალლაჰმა სააქაოსა და საიქიოში!

26 უეჭველად, გაკვეთილია მასში , ვინც ღმერთისადმი მოკრძალებულია!

27 თქვენი გაჩენა უფრო ძნელი იყო, ვიდრე ზეცის. მან (ალლაჰმა) აღმართა იგი (ზეცა),

28 აამაღლა კამარა მისი და გაათანასწორა (სრულჰქმნა) იგი!

29 და ჩაძირა ღამე წყვდიადში და ჰქმნა დღის ნათელი!

30 მერე დედამიწა განფინა!

31 წყალი ამოაჩუხჩუხა მისგან (მიწისგან) და მინდვრები (ბაღები-საძოვრები) აღმოაცენა!

32 და განამტკიცა მასზე (დედამიწაზე) მთები,

33 სარგებელად თქვენთვის და თქვენი საქონლისთვის!

34 და როცა იქნება საშინელება ,

35 ამ დღეს ადამიანი გაიხსენებს თავის ნამოქმედარს !

36 ყველას ნათლად ეჩვენება ჯოჯოხეთის ალი,

37 მაგრამ ვინც ზღვარს გადავიდა,

38 და მიწიერი ცხოვრება აირჩია ,

39 მაშ, უეჭველად, იგი ჯოჯოხეთის ალი იქნება თავშესაფარი (მისი)!

40 ხოლო ვინც ძრწოდა თავისი ღმერთის სიდიადის წინაშე და ვნებას იოკებდა,

41 მაშ, უეჭველად, იგი სამოთხე იქნება თავშესაფარი (მისი)!

42 გეკითხებიან შენ წარღვნის დღეზე: როდის დადგებაო?

43 საიდან გეცოდინება შენ მისი განმარტება ?

44 აღსასრული მისი ალლაჰთანაა !

45 უეჭველად, შენ მხოლოდ შემგონებელი ხარ, ვისაც ეშინია მისი (წარღვნისა).

46 როცა იხილავენ იმ (წარღვნის) დღეს, მოეჩვენებათ თითქოსდა ერთი საღამო ან ერთი დილა დაჰყვეს !

სურა 80

„'აბესე"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 მოიქუფრა და სახე შეაქცია,

2 რადგან ბრმა მოვიდა მასთან.

3 უნდა რამ გამცნოს შენ: ეგებ განწმენდა სურს მას,

4 ან მიიღოს შეგონება და უშველოს შეგონებამ მას?!

5 მაგრამ ვისაც შეგონება არ ესაჭიროება ,

6 თუმცაღა შენ მიილტვი მისკენ,

7 და არაა ვალი შენი, განიწმინდება თუ არ იგი!

8 მაგრამ ვინც მოგეახლოს წადილით

9 და შიშობს ღმერთისგან იგი,

10 მაგრამ შენ არ აქცევ ყურადღებას მას!

11 არა! უეჭველად, იგია შეგონება!

12 და ვინც ინებებს, შეიგონებს იგი!

13 იგი (ყურანი) ფურცლებშია ღირსეულში

14 ამაღლებული, წმინდა,

15 მწერალთა ხელით (დაწერილი)

16 ღირსეულთა, უბიწოთა.

17 წყეულიმც იყოს (ურწმუნო) ადამიანი! რა უმადურია იგი!

18 (ალლაჰმა) რისგან გააჩინა იგი?

19 გააჩინა ერთი წვეთი წყლისგან იგი და თანაზომიერება უბოძა მას,

20 მერე გზა გაუადვილა,

21 მერე სული აცალა და ასე დამარხა საფლავად იგი.

22 შემდეგ, როცა ინებებს, აღადგენს მას!

23 არა, არ შეასრულა რაც უბრძანა მას!

24 მაშ, თვალი მიაპყროს ადამიანმა თავის საკვებს!

25 უეჭველად, ჩვენ წვიმა უხვად გავაწვიმეთ,

26 მერე მიწა (ავაფუეთ) ნაპრალ-ნაპრალ გავაპეთ,

27 და აღმოვაცენეთ მასზე მარცვალი,

28 ვაზი და სამყურა,

29 ზეთისხილი და ფინიკი,

30 და ბაღები ხშირი,

31 ხილეული და ბალახები,

32 სარგებლად თქვენთვის და თქვენი საქონლისთვის!

33 მაგრამ როცა მოევლინება თავზარდამცემი (გამაყრუებელი) ხმა,

34 იმ დღეს გაიქცევა ადამიანი ღვიძლი ძმისგან,

35 დედისგან, მამისგან,

36 მეუღლისგან და შვილებისგან!

37 იმ დღეს ყოველ მათგანს თავისი საზრუნავი ექნება!

38 იმ დღეს ნათელმოფენილი სახენი იქნება,

39 გაცინებული, მომღიმარი!

40 იმ დღეს მტვერში გახვეული სახენი იქნება,

41 მას სიბნელე გადაეკვრება!

42 აი, უარმყოფელნი და გზასამცდარნი ეგენი!

სურა 81

„თექვირ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 როცა მზეს შემოეხვევა წყვდიადი,

2 და როცა ჩამოცვივდება ვარსკვლავები,

3 და როცა მთები დაიძრებიან,

4 და როცა დასავსებულ აქლემებზე (ყველაზე ძვირფას ფასეულობებზე) ხელს აიღებენ,

5 და როცა ცხოველები (ყველა სულიერნი) შეიკრიბებიან ,

6 და როცა ზღვებს ალი მოედება,

7 და როცა სულები შეერწყმიან (სხეულებს),

8 და როცა ცოცხლად დამარხულ გოგოს ჰკითხავენ:

9 თუ რომელი ცოდვისთვის მოიკლა?

10 და როცა გვერდები (პირადი საქმეები) გადაიშლება,

11 და როცა ზეცას სახურავი გაეცლება,

12 და როცა ჯოჯოხეთი აგიზგიზდება,

13 და როცა სამოთხე მოახლოვდება,

14 მაშინ გაიგებს ყოველი სული, თუ რა მოუმზადა საკუთარ თავს!

15 შეხედეთ, ღამით მანათობელ და დღისით განაბულ ვარსკვლავებს,

16 ჰორიზონტზე რომ ჩნდებიან და კვლავ ქრებიან!

17 ვფიცავ ღამეს, როცა ბნელდება,

18 და დილას, როცა თენდება!

19 უეჭველად, იგია (წმინდა ყურანი) ძვირფასი შუამავალის (მთავარანგელოზ ჯებრაილის) გადმოცემული სიტყვა,

20 (შუამავალს – მთავარანგელოზ ჯებრაილს) ძალა აქვს მინიჭებული ტახტის მეუფის მხრიდან და ღირსეულია მის (ალლაჰის) წინაშე,

21 მორჩილი და სანდო!

22 და მეგობარი (შუამავალი მუჰამმედი) თქვენი არ არის შეშლილი!

23 უეჭველად, მან გარკვევით იხილა იგი (ჯებრაილი) ცის კაბადონზე!

24 და იგი არაა, რომ დაფაროს თქვენგან რაც ზეშთაეგონა!

25 და ეს არ არის სიტყვა ჩაქოლილი ეშმაკისა!

26 მაშ, საითკენ მიეშურებით?

27 ის მხოლოდ შეგონებაა სამყაროთათვის,

28 იმათთვის, ვისაც სურს თქვენგან, რომ დაადგეს ჭეშმარიტებას!

29 და ვერაფერს ისურვებთ, თუ არაა ნება ალლაჰისა, სამყაროთა ღმერთისა!

სურა 82

„ინფიტარ"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 როცა ცა გაიპობა!

2 და როცა ვარსკვლავები აირევ-დაირევა!

3 და როცა ზღვები აზოზოქრდება და გადმოიღვრება!

4 და როცა საფლავები ამოტრიალდება!

5 მაშინ შეიტყობს (ყველა) სული, რა წაიმძღვარა და რა გადადო!

6 ჰეი, ადამიანო! რაა შენი შემცდენი შენისა ღმერთისა გულუხვისა წინაშე,

7 რომელმაც გაგაჩინა შენ, მერე გიბოძა სხეული გამართული და თანაზომიერი,

8 და როგორც ინება, ისეთი ფორმით ჩამოგაყალიბა (სხვადასხვანაირი ფორმა მოგცათ (ყველა ადამიანის გენეტიკური შიფრი განსხვავებულია))?

9 არა, მიუხედავად ამისა, სიცრუედ რაცხავთ განკიცხვის დღეს!

10 და უეჭველად, თავზე გადგანან მცველები (ანგელოზები)

11 ღირსეულნი, საქმეთა აღმნუსხველნი!

12 იციან, რასაც აკეთებთ!

13 უეჭველად, ღვთისნიერნი ნეტარებაში იმყოფებიან!

14 და უეჭველად, ცოდვილები აგიზგიზებულ ცეცხლში არიან,

15 განკითხვის დღეს იქნებიან შენთებული (ჯოჯოხეთში)

16 და ეგენი თავს ვერ დააღწევენ იქიდან!

17 რამ გამცნოს, რა არის „განკითხვის დღე"?

18 მერე, რამ გამცნოს, რა არის „განკითხვის დღე"?

19 იმ დღეს ვერც ერთი სული ვერაფერს იღონებს სხვა სულისთვის; და იმ დღეს მბრძანებლობა მხოლოდ ალლაჰს ეკუთვნის!

სურა 83

„მუტაფფიფინ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 ვაი მათ, რომელნიც საწყაოსა და წონას აყალბებენ!

2 რომელნიც ყიდვის დროს ხალხისგან ზუსტად მოითხოვენ!

3 და როცა სხვებს მიუზომავენ ან მიუწონიან, წონას აკლებენ!

4 ნუთუ არ ფიქრობენ ისინი, რომ ერთ დღეს უნდა აღსდგნენ,

5 დიად (აღდგომის) დღეს?

6 იმ დღეს, ხალხი წარსდგებიან სამყაროთა მეუფის წინაშე!

7 არა, უეჭველად, ცოდვილთა წიგნი „სიჯჯინშია“!

8 რამ გამცნოს, რა არის „სიჯჯინი“?

9 (იგი) დაბურული, დაცული წიგნია (პირადი საქმეა).

10 ვაი მათ, ვისაც არ სწამთ ის დღე (აღდგომის დღე),

11 რომელნიც სიცრუედ რაცხავენ განკითხვის დღეს!

12 მხოლოდ ზღვარგადასული ცოდვილი ნათლავს მას სიცრუედ!

13 როცა მას ეკითხება ჩვენი სასწაულები, ამბობს: წინა თაობების ზღაპრებიაო!

14 არა, პირიქით! ჟანგი მოსდო მათ გულებს იმან, რაც შეუძენიათ!

15 არამც და არამც! ეგენი, უეჭველად, იმ დღეს თავიანთი უფლის წყალობისგან აღკვეთილი იქნებიან!

16 და ამის შემდგომ, უეჭველად, მძვინვარე ცეცხლში იქნებიან შენთებული!

17 მაშინ ეტყვიან: ეს არის ის, რასაც სიცრუედ რაცხავდით!

18 არა, უეჭველად, ღვთისმოსავთა წიგნი „ღილლიიუნშია“!

19 რამ გამცნოს, რა არის „ღილლიიუნი“?

20 (იგი) დაბურული, დაცული წიგნია (პირადი საქმეა).

21 მისი ნახვა მხოლოდ დაახლოებულებს (ანგელოზებს) შეუძლიათ.

22 უეჭველად, ღვთისმოსავები ნეტარებაში იქნებიან!

23 სავარძლებზე წამოწოლილნი უცქერიან!...

24 მათ სახეებზე ნეტარების ათინათს დაინახავ შენ!

25 მათ მიერთმევათ რჩეული (საუკეთესო) , დაბეჭდილი სასმელი!

26 მისი (სასმელის) დასასრული იქნება სურნელოვანი (მუშკი). ამისკენ ისწრაფონ მსწრაფველებმა!

27 (სასმელი) გაზავებული იქნება თასნიმის წყლით,

28 წყარო, რომლიდანაც (ალლაჰთან) მიახლოებულნი დალევენ (დაიოკებენ წყურვილს)!

29 უეჭველად, რომელთაც შესცოდეს, დასცინოდნენ მორწმუნეებს,

30 როდესაც მათ (მორწმუნეებს ) გვერდით ჩაუვლიდნენ, ერთმანეთს თვალს უკრავდნენ;

31 და როცა თავისიანებისკენ მიბრუნდებოდნენ, მიბრუნდებოდნენ სიხარულით.

32 და როცა მათ (მორწმუნეებს) გადააწყდებოდნენ, იტყოდნენ: უეჭველად, ეგენი არანორმალურები არიან!

33 კეთილი, მაგრამ მორწმუნენის სადარაჯოდ არ წარმოგზავნილან ეგენი!

34 იმ დღეს მორწმუნენი გასცინებენ ურწმუნოებს,

35 მათ სავარძლებზე წამოწოლილი უცქერიან.

36 მიეზღოთ თუ არა ურწმუნოებს იმისთვის, რასაც სჩადიოდნენ?

სურა 84

„ინშიყაყ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 როცა ცა გაიხსნა,

2 ღმერთის ბრძანებას ჰმორჩილა და სისრულეში მოვიდა ის (ცის გახსნა)!

3 და როცა დედამიწა გასწორდა,

4 ამოხეთქა, რაც მასშია და დაიცალა!

5 ღმერთის ბრძანებას ჰმორჩილა და სისრულეში მოვიდა ის (ცის გახსნა),

6 ჰეი, ადამიანო! უეჭველად, შენ ირჯები გარჯითა რთულით შენი ღმერთისთვის და ბოლოს წარსდგები მის წინაშე!

7 მაგრამ ვისაც წიგნი (პირადი საქმე) მიეცემა თავისივე მარჯვენაში,

8 უკვე იგი ადვილი დაკითხვით დაიკითხება (შეცდომები ეპატიება)

9 და დაუბრუნდება თავის ახლობლებს გახარებული!

10 ხოლო ვისაც წიგნი (პირადი საქმე) ზურგს უკნიდან მიეცემა,

11 მაშინვე სიკვდილს (განადგურებას, გაქრობას ინატრებს) მოუხმობს

12 და აალებულ ცეცხლში (ჯოჯოხეთში) იქნება შენთებული!

13 უეჭველად, იგი (ამქვეყნად) თავის ახლობლებში გახარებული (დალხენილი) ცხოვრობდა,

14 რადგანაც მას ეგონა, რომ უკან არასდროს დაუბრუნდებოდა (ალლაჰს).

15 არა, უეჭველად, ღმერთი მისი ხედავდა მას!

16 არა, ვფიცავ დაისს,

17 ღამეს, და რასაც მოიცავს იგი,

18 და მთვარეს, როცა გაივსება!

19 უთუოდ, ერთი მდგომარეობიდან მეორეში გადადიხართ!

20 განა მათ რა ემართებათ, რომ არ სწამთ?

21 და როცა ეკითხებათ ყურანი, სეჯდეს არ აღასრულებენ ისინი.

22 პირიქით, ურწმუნოები მას სიცრუედ რაცხავენ.

23 ალლაჰმა ყველაზე უკეთ უწყის, რასაც ფარავენ ისინი!

24 მაშ, აუწყე მათ სასჯელი მტანჯველი,

25 თვინიერ მათი, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი. მათთვის საზღაურია (ჯილდოა) დაუშრეტელი!

სურა 85

„ბურუჯ"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 ვფიცავ ცას, მოჭედილს ზოდიაქოს თანავარსკვლავედით,

2 და აღთქმულ დღეს (წარღვნის დღეს)!

3 ვფიცავ მოწმეს და დამოწმებულს !

4 წყეული იქმნენ სანგარნის მკვიდრნი,

5 (მასში) საწვავით სავსე ცეცხლის (პატრონები)!

6	აკი, ისინი მის გარშემო ისხდნენ

7	და უცქერდნენ (სიამოვნებით), მორწმუნეებს რაც ემართებოდა (როგორ იწვოდნენ ცეცხლში)!

8	მათ მხოლოდ იმისთვის აწამებდნენ, რომ სწამდათ ალლაჰისა, ძლევამოსილისა, დიდებულისა.

9	იგია, ვისიცაა ცათა და მიწის მეუფება; და ალლაჰი მხილველია ყოველივესი!

10	უეჭველად, რომელთაც აწამეს მორწმუნე კაცები და ქალები და შემდეგ არ მოინანიეს, მათთვისაა ტანჯვა ჯოჯოხეთისა ცეცხლოვანი!

11	უეჭველად, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს კეთილი საქმენი, მათთვისაა სამოთხეები, სადაც ძირს მდინარეები რბიან, სწორედ ესაა უდიდესი ჯილდო (ნეტარება)!

12	უეჭველად, შენი ღმერთის რისხვა საშინელია!

13	უეჭველად, იგია, ვინც გააჩენს პირველად და (შემდეგ უკან) დააბრუნებს,

14	და იგია მიმტევებელი, მოყვარული,

15	(იგია) არშის ღირსეული მეუფე,

16	დამოუკიდებლად მოქმედი (შემოქმედი) იმისა, რაც ნებავს!

17	ნუთუ არ მოგვლენია ამბავი ლაშქრებისა

18	ფარაონისა და სამუდეველთა?

19	არა, ურწმუნონი გაბათილებით არიან დაკავებული.

20	მაგრამ მათ გარშემოერტყმება ალლაჰი შეუმჩნევლად!

21	ჭეშმარიტად, იგი (რისი გაბათილებაც სურთ) ყურანი დიდებულია,

22	დაცული ფიცარზე - „ლევჰი მაჰფუზზე“ !

სურა 86

„ტარიყ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1	ვფიცავ, ცას და ტარიყს!

2	რამ გამცნოს, რა არის ტარიყი?

3	ვარსკვლავი, კაშკაშით წყვდიადის მბურღავი.

4	უეჭველად, ყოველ სულს მეთვალყურე ჰყავს მიჩენილი!

5 დაე, დაფიქრდეს ადამიანი, რისგანაა გაჩენილი!

6 გაჩენილია წყლისგან, სპერმისეულისგან,

7 რომელიც გამოედინება ხერხემლისა და გულ-მკერდის ძვალს შორის.

8 უეჭველად, მას ძალუძს უკან დაბრუნება მისი!

9 იმ დღეს გამოაშკარავდება, რაც დაფარულია,

10 უკვე ძალა გამოეცლება მას(ადამიანს) და არცა შემწე ეყოლება!

11 ვფიცავ ცას, მიმომქცევს (წვიმის),

12 და მიწას, მსკდომსა დედამიწის ქერქიდან!

13 უეჭველად, ის სიტყვაა გამომრჩეველი (ჭეშმარიტების სიცრუიდან)

14 და არაა იგი ფუჭსიტყვაობა!

15 უეჭველად, ისინი ეშმაკურად მახეს აგებენ,

16 და მეც მოვუწყობ (ამაოდ ვიქმ მათ ხრიკებს)!

17 ამიტომაც შენ ურწმუნოებს ვადა მიეცი, ისინი თავიანთ მდგომარეობაში დატოვე ცოტა ხანს!

სურა 87

„აღლა"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 ადიდე სახელი ღმერთისა შენისა, უზენაესისა!

2 რომელმაც გააჩინა და გაათანაზომიერა!

3 რომელმაც (ყველაფერი) ზომიერად ჰყო და დაადგინა ჭეშმარიტ გზას!

4 და რომელმაც ამოაბიბინა ბალახი მდელოზე!

5 მერე აქცია იგი შავ ნაყარ-ნუყარად!

6 (ყურანს) ჩვენ წაგიკითხავთ შენ, ამის შემდეგ არ დაგავიწყდება!

7 იმის გამოკლებით, რაზეც იქნება ნება ალლაჰის. ის უწყის გაცხადებულს და დაფარულს!

8 ჩვენ გაგიიოლებთ შენ, რათა იყოს ადვილი!

9 შეაგონე შენ, თუ კი შეგონება სარგებელს მოიტანს!

10 შეისმენს ის, ვინც მოკრძალებულია (ღვთის მიმართ)

11 და ბედნავსი (ბედკრული,ურწმუნო) განშორდება მას,

12 რომელიც ყველაზე მძვინვარე ცეცხლში იქნება შენთებული!

13 შემდეგ იქ არც მოკვდება და არც იცოცხლებს!

14 უეჭველად, ნეტარ იქმნა, ვინც განიწმინდა!

15 და (განწმენდილმა სულმა) სახელი ღმერთისა მისი ახსენა და ლოცვა აღავლინა!

16 მაგრამ არა! თქვენ ამქვეყნიურ ცხოვრებას ამჯობინებთ,

17 თუმცა საიქიო ცხოვრება უფრო უკეთესია და მუდმივი!

18 უეჭველად, ეს უწინდელ ფურცლებშიც იყო მოცემული,

19 ფურცლები იბრაჰიმისა და (წიგნი) მუსასი!

სურა 88 „ღაშიე“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 მოაღწია შენამდე მბავმა „წარღვნისმა“, თავზარდამცემმა?

2 სახენი იმ დღეს, თავჩაღუნული სირცხვილითა,

3 ტყუილად დაღალულ-დაქანცული,

4 (ისინი) შენთებული იქნებიან გავარვარებულ ცეცხლში!

5 მდუღარე წყაროს წყლით დარწყულდებიან,

6 საკვებად კი მხოლოდ მწარე დარიის ეკლები (ექნებათ),

7 რომელიც არც გამოკვებავს და არც ანაყრებს.

8 და იქნება იმ დღეს სახენი გაბრწყინებული,

9 თავიანთი საქმეებით კმაყოფილნი

10 (დამკვიდრებულნი არიან) უმაღლეს სამოთხეებში!

11 იქ ვერ გაიგებ ფუჭსიტყვაობას!

12 იქ არის მოჩუხჩუხე წყაროები!

13 იქ არის მაღალი სავარძლები!

14 და (წინიდან) გამზადებული თასები (სასმელის მისართმევად)!

15 და ჩამწკრივებული ბალიშები!

16 და გაფენილი ხალიჩები!

17 ნუთუ არ შეხედავენ აქლემებს, როგორღა გაჩენილა?

18 და ზეცას, როგორ ამაღლებულა?

19 და მთებს, როგორ არის დარჭობილი (დედამიწაზე)?

20 და მიწას, როგორ გადაჭიმულა?

21 მაშ, შეაგონე, შენ ხომ მხოლოდ შემგონებელი ხარ!

22 შენ არა ხარ მათზე მოძალადე.

23 მაგრამ ვინც განუდგა (რწმენას) და უარყო (ყურანი),

24 ალლაჰი დასჯის მას უდიდესი სასჯელით!

25 უეჭველად, ჩვენდა მოიქცევიან!

26 უეჭველად, ჩვენ გვეკუთვნის ანგარიშგება მათზე!

სურა 89

„ფაჯრ"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 ვფიცავ, გარიჟრაჟს!

2 და ათ ღამეს!

3 და ლუწსა და კენტს!

4 და ღამეს, როცა ის გადადის!

5 ნუთუ გონიერთათვის ფიცი საკმარისი არ არის?

6 ნუთუ არ გინახავს, როგორ მოექცა ღმერთი შენი ადის ხალხს?

7 სვეტებიან ქალაქ ირემს,

8 რომლის მსგავსი არცა ქმნილა ქვეყანასა?

9 და სემუდეველებს, რომლებიც ხეობის კლდეებში საცხოვრებლებს კვეთდნენ?

10 და პირამიდების პატრონ ფარაონს?

11 ისინი სჩადიოდნენ მჩაგვრელობას ქვეყნებში.

12 ამგვარად გაავრცელეს იქ უკეთურობა.

13 ამიტომაც შენმა ღმერთმა აწვნია მათ დამსჯელი მათრახი!

14 უეჭველად, ღმერთი შენი მუდმივად ათვალყურებს (მათ მოქმედებებს)!

15 მაგრამ ადამიანი, რომელსაც გამოსცდის ღმერთი მისი, უბოძებს ქონებასა და შეძლებას, მაშინ იტყვის: ღმერთმა ჩემმა მადლი მოიღო ჩემზე (რაც მეკუთვნოდა, ის მომცაო)!

16 მაგრამ როდესაც სცდის მას და უზღუდავს საკვებს, მაშინ იტყვის: ღმერთმა ჩემმა დამამცირაო!

17 არამც და არამც! თქვენ თავად პატივს არ მიაგებთ ობოლს,

18 და არ აქეზებთ ერთმანეთს ღატაკთა დასაპურებლად,

19 და მემკვიდრეობას (ალალისა და არამის განუსხვავებლად) ხარბად მიირთმევთ,

20 და გიყვართ ქონება გადაჭარბებული სიყვარულით.

21 არამც და არამც! როცა მიწა პატარ-პატარა ნაწილაკებად იქცევა და ქვეყანა გასწორდება,

22 მოევლინება ღმერთის ბრძანება და ანგელოზები მწკრივებად დადგებიან!

23 ოდეს დააშურონ ჯოჯოხეთი, იმ დღეს შეიგნებს ადამიანი, მაგრამ რაშიღა გამოადგეს შეგნება?

24 იტყვის: ნეტავ, ჩემი ცხოვრებისთვის წამემძღვარებია !

25 იმ დღეს ვერავინ დასჯის მსგავსად მისა (ალლაჰისა),

26 და ვერავინ დაადებს ისეთ ბორკილებს, როგორსაც ის (ალლაჰი)!

27 ო, სულო, დაოკებულო (დამშვიდებულო)!

28 დაუბრუნდი შენს ღმერთს კმაყოფილი, სიმშვიდემოპოვებული!

29 შედი ჩემს მსახურთა რიგებში!

30 შედი ჩემს სამოთხეში!

სურა 90

„ბელედ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 ვფიცავ, ამ ქალაქს ,

2 და შენა ხარ დამკვიდრებული ამ ქალაქში.

3 ვფიცავ, მამასა და შვილს !

4 უეჭველად, ჩვენ გავაჩინეთ ადამიანი გამოცდისა და განცდისათვის!

5 ნუთუ ფიქრობს, რომ ძლევა მისი არავის ძალუძს?

6 ამბობს: გავხარჯე (დავღუპე) ქონება ურიცხვიო!

7 ნუთუ ჰგონია, რომ მას ვერავინ ხედავს?

8 განა არ ვუბოძეთ მას თვალები (ორი თვალი),

9 ენა და ბაგეები (ორი ბაგე)?

10 და ვაჩვენეთ მას ბორცვებიანი ორი გზა (ჭეშმარიტი და მრუდე)?

11 ის კი არც შეეცადა დაბრკოლება გადაელახა!

12 იცი თუ არა, რა არის დაბრკოლება?

13 (დაბრკოლების გადალახვაა) მონის გათავისუფლება

14 ან დაპურება გაჭირვების ჟამს

15 ნათესავი ობლისა

16 ან გაღატაკებული უპოვრისა!

17 აგრეთვე (დაბრკოლების გადალახვაა), რომელთაც ირწმუნეს, ერთიმეორეს მოთმინებას უანდერძებენ და მოწყალების მაგალითს აჩვენებენ.

18 ისინი არიან მარჯვენის ხალხი (ვისაც ანგარიშსწორების დღეს მარჯვნიდან მიეცემა ნამოქმედართა წიგნი)!

19 და რომელთაც უარყეს ჩვენი აიათები, ისინი არიან მარცხენის ხალხი (ვისაც ანგარიშსწორების დღეს მარცხნიდან მიეცემათ ნამოქმედართა წიგნი),

20 მათთვისაა ცეცხლი, რომელიც გადაეხურება მათ!

## სურა 91

„შემს“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 ვფიცავ, მზეს და მის ნათებას!

2 და მთვარეს, როცა მას მიჰყვება!

3 და მზეს, როცა გამობრწყინდება!

4 ღამეს, როცა მას (მზეს) ფარავს!

5 ზეცას და ამგებსა მისას!

6 მიწას და გამშლელსა მისას!

7 სულსა და ჩამომყალიბებელსა მისას!

8 და მისთვის (სულისთვის) უკეთურობისა და მორჩილების შთამგონებელსა!

9 წარმაატებულია იგი ვინც გამოასწორა თავისი ნაკლი

10 და წააგო მან, ვინც დაფარა თავისი ნაკლი, და არ შეეცადა მის გამოსწორებას

11 თავიანთი აღვირახსნილობიდან გამომდინარე, ცრუდ შერაცხეს (ალლაჰი და შუამავალი მისი) სემუდის (ხალხმა).

12 როცა ყველაზე მეამბოხენი შეიყარნენ,

13 მაშინ უთხრა მათ ალლაჰის შუამავალმა: ალლაჰის აქლემია და დაარწყულეთ იგი!

14 ცრუდ შერაცხეს იგი და დაკლეს აქლემი. ღმერთმა მათმა გაანადგურა ისინი მათი ცოდვებისთვის და გაასწორა მიწასთან იგი (მიუზღო, რაც ეკუთვნოდათ)!

15 და არცა ჯავრობს შედეგსა მისსა!

სურა 92

„ლეილ"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 ვფიცავ ღამეს, როცა ის ფარავს!

2 და დღეს, როცა ის გამოაშკარავდება!

3 და მას, ვინც მამრი და მდედრი გააჩინა!

4 უეჭველად, სწრაფვანი (საქმენი) თქვენი სხვადასხვანაირია!

5 მაგრამ ის, ვინც გასცემდა და ღვთისმოშიში იყო,

6 და დაამოწმა ყველაზე მშვენიერით ,

7 მაშინ ჩვენც წარმატებულს ვქმნით მას ოილი გზით !

8 და ვინც იძუნწებს (მიწიერით დაკმაყოფილდება) და თავისთავს ჩათვლის საკმარისად,

9 და ცრუდ მიიჩნევს მშვენიერს,

10 მას ადვილად მოვისვრით გზაზე, რომელიც სიძნელეებით არის სავსე

11 და ვეღარ იხსნის ქონება მისი, როცა ძირს ეშვება!

12 უეჭველად, ჩვენდაა ჭეშმარიტი გზით წარმართვა!

13 და უეჭველად, ჩვენ გვეკუთვნის წარსული და მომავალი !

14 და აი, მე შეგაგონე თქვენ ცეცხლისგან, რომელიც თანდათან უფრო ღვივდება!

15 არ მოხვდება იქ, გარდა ყველაზე ცოდვილისა,

16 რომელმაც ჭეშმარიტება სიცრუედ შერაცხა და ზურგი აქცია!

17 ამისგან (ჯოჯოხეთისგან) გამიჯნული იქნება მხოლოდ ღვთისმოშიში,

18 რომელიც გაიღებს თავის ქონებას, რათა განიწმინდოს!

19 და (ღვთისმოშიშნი) არ გაიღებენ იმისთვის, რათა დაჯილდოვდნენ ქონებით (ალლაჰისგან),

20 მხოლოდ სურვილით მისა, რათა უზენაესი ღმერთის კმაყოფილება მოიპოვონ!

21 და უეჭველად, სულ მალე ის იქნება კმაყოფილი!

„დუჰა“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 ვფიცავ, დილას!

2 და ღამეს, როცა მისი სიბნელე იმატებს!

3 შენს ღმერთს არ მიუტოვებიხარ, და არ გაგწყრომია!

4 უეჭველად, მომავალი ცხოვრება (საიქიო) გექნება უკეთესი, ვიდრე წინა (მიწიერი)!

5 და უეჭველად, სულ მალე გებოძება შენი ღმერთისგან და შენ კმაყოფილი დარჩები!

6 განა არ გპოვა ობოლი და არ შეგიფარა მან?

7 გზააბნეული გპოვა და სწორ გზაზე დაგადგინა?

8 ღატაკი გპოვა და გაგამდიდრა?

9 ამიტომ ობოლი არ დაჩაგრო

10 და მათხოვარს არ გაუწყრე!

11 და უკვე დროა შენი ღმერთის მადლი ამცნო (ხალხს)!

სურა 94

„ინშირაჰ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 (ო, მუჰამმედ) განა არ გაგვიხსნია და არ გაგვიფართოებია შენთვის მკერდი შენი?

2 და არ ჩამოგხსენით ტვირთი,

3 რომელსაც შენ წელში მოეღუნე?

4 და განვადიდეთ შენთვის ხსენებაი შენი,

5 რამეთუ, უეჭველად, სიმძიმეს ახლავს შემსუბუქება;

6 უეჭველად, სიმძიმეს ახლავს შემსუბუქება!

7 და როცა მოიცლი, წამოდექი და იშრომე

8 და შენი ღმერთისკენ გაესწრაფე!

სურა 95

„თინ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 ვფიცავ, ლეღვსა და ზეთისხილს!

2 და სინას მთას!

3 და ამ ქალაქს, დაცულს (უსაფრთხოს)!

4 უეჭველად, ჩვენ ადამიანი „საუკეთესო ფორმად“ გავაჩინეთ!

5 მერე კი ვაქციეთ იგი უმდაბლეს საფეხურზე!

6 გარდა იმათი, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი. მათთვისაა ჯილდო ულევი!

7 (ო, ადამიანო!) მაშ, შენ ამის შემდეგ რა გემართება, რომ ჭეშმარიტ სარწმუნოებას ცრუდ რაცხავ?

8 განა არ არის ალლაჰი სამართლიანი მსაჯული მსაჯულთა შორის?

სურა 96

„'ალაყ"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 იკითხე, შენი ღმერთის სახელით, რომელმაც გააჩინა !

2 მან გააჩინა ადამიანი შედედებული სისხლისგან !

3 იკითხე! ღმერთი შენი უსასრულო კეთილშობილების პატრონია,

4 რომელმაც კალმით (წერა) შეასწავლა!

5 შეასწავლა ადამიანს ის, რაც მან არ იცოდა!

6 არა! უეჭველად, ადამიანი გაამაყდება,

7 რამეთუ ხედავს, რომ გამდიდრდა!

8 უეჭველად, შენი ღმერთისკენ უნდა მიიქცეს ყველაფერი!

9 გინახავს კი ის, ვინც უკრძალავს,

10 როცა ლოცულობს მსახური?

11 გიფიქრია თუ არა, იქნებ ის (მსახური) ჭეშმარიტ გზას ადგას,

12 ან იქნებ სათნოებას უკარნახებს?

13 რას იტყვი, იქნებ უარყოს (შუამავალი) და სარწმუნოებას ზურგი აქციოს?!

14 განა არ იცოდა, ალლაჰი (მას) რომ ხედავდა?

15 მაგრამ არა! თუ არ მოიშლის, დიახაც, რომ ვითრევთ ქოჩრით !

16 იმ მატყუარას, ცოდვილს ქოჩრით ვითრევთ!

17 დაე, მოუხმოს თავის სათათბიროს!

18 ჩვენ მოვუხმობთ მრისხანე ზეციურ მცველებს!

19 მაგრამ არა! არ დაემორჩილო მას, არამედ სეჯდე აღასრულე და მასთან (ღმერთთან) დაახლოებას ეცადე!

სურა 97

„ყადირ"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 უეჭველად, ჩვენ გარდმოვავლინეთ იგი ყადირის ღამეს!

2 რა გამცნობს შენ, რას ნიშნავს ყადირის ღამე?

3 ყადირის ღამე ათას თვეზე უკეთესია!

4 ღმერთის ნებით გადმოდიან ანგელოზები და სული , ყოველი ბრძანების შესასრულებლად.

5 ის ღამე, ცისკრის ამოსვლამდე, მშვიდობითა და ბედნიერებითაა აღსავსე!

სურა 98

„ბეიინე"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 ღვთიური წიგნის მფლობელნი და წარმართნი, რომელთაც უარყვეს ჭეშმარიტება, სანამ არ მოუვათ ნათელი მტკიცება (ცხადი სასწაული), მანამ არ გაემიჯნებიან (ურჯულოებას).

2 ალლაჰის მხრიდან წარმოგზავნილი შუამავალი უკითხავს მათ სიცრუისგან განწმენდილ (ყოველგვარი ეჭვისგან შორს მყოფ) ფურცლებს,

3 მასშია ძირითად საკითხთა უცვლელი კანონები.

4 და გაიმიჯნენ ისინი, ვისაც მიუტანეს წიგნი, მხოლოდ მას მერე, რაც მოუვიდათ ნათელი მტკიცება.

5 მათ არ ბრძანებიათ სხვა რამ, გარდა მრავალღმერთიანობისგან შორს, გულწრფელად თაყვანისცემა ალლაჰისა; და აღევლინათ ლოცვა და გაეღოთ ზექათი, და სწორედ ეს არის ჭეშმარიტი სარწმუნოება!

6 უეჭველად, რომელთაც უარყვეს ღვთიური წიგნის მფლობელთაგან და წარმართთაგან, ჯოჯოხეთის ცეცხლში დარჩებიან სამუდამოდ. ისინი არიან გაჩენილთა შორის ყველაზე უკეთურნი!

7 უეჭველად, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, ისინი არიან გაჩენილთა შორის ყველაზე საუკეთესონი!

8 მათი საზღაური მათი ღმერთის წინაშე ედემის სამოთხეებია, სადაც ძირს მდინარეები მოედინება, იქ სამუდამოდ დაჰყოფენ. ალლაჰი კმაყოფილია მათით და კმაყოფილნი არიან ისინი მისგან (ალლაჰისგან). აი, ეს მათთვის, ვინც მოკრძალებულია უფლის წინაშე!

სურა 99

„ზილზალ"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 როცა მიწა იმ საზარელი მიწისძვრით შეირხეს,

2 და ჩამოიგდოს დედამიწამ თავისი ტვირთი,

3 იტყვის ადამიანი: რა ემართება მას?

4 იმ დღეს მოყვება იგი (დედამიწა) თავის ამბავს,

5 რადგანაც ღმერთმა შენმა შთააგონა მას (დედამიწას)!

6 იმ დღეს გამოვარდებიან ადამიანები დაყოფილი, რათა ეჩვენოს მათ მათივე ნამოქმედარი!

7 და ის, ვინც იოტისოდენა სიკეთე მაინც ჰქმნა, იხილავს იმას (ჯილდოს მიიღებს)!

8 და ისიც, ვინც იოტისოდენა ავი ჰქმნა, იხილავს იმას (სამაგიერო მიეზღვება)!

სურა 100

„ადიათ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 ვფიცავ, ქოშინით მორბენალ (ცხენებს),

2 ნაპერწკლების დამყრელთ!

3 დილაადრიან მოულოდნელად თავდამსხმელთ!

4 შემმუსვრელთ,

5 რომელნიც იმათ (მტერთა) რაზმებში შეიჭრნენ!

6 უეჭველად, ადამიანი თავისი ღმერთის წინაშე უმადურია

7 და ამის მოწმე თავადაა!

8 უეჭველად, ის მტკიცეა თავის სიყვარულში აქაური ფუფუნებისადმი!

9 განა არ იცის, რომ ყველა საფლავში მყოფი უნდა გაცოცხლდეს და წამოდგეს?

10 და გამოაშკარავდება ის, რაც გულებშია?

11 უეჭველად, იმ დღეს ღმერთი მათი ამ ყველაფრის მცოდნეა!

სურა 101

„ყარია“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 წარღვნის დრო!

2 რა არის წარღვნის დრო?

3 რამ გამცნოს შენ, რა არის წარღვნის დრო?

4 იმ დღეს ადამიანები გაფანტულნი იქნებიან პეპლებივით,

5 მთები კი ფერადი აჩეჩილი მატყლივით.

6 და აი ის, ვისი სასწორიც (სიკეთე) დაძლევს,

7 მას ნეტარი ცხოვრება ელის!

8 ხოლო ვისი საქმიანობაც მსუბუქი იქნება,

9 მათი სამყოფელი ქვესკნელია (ჰავიეა)!

10 რამ უნდა გამცნოს რა არის იგი (ჰავიე)?

11 ის გავარვარებული ცეცხლია!

სურა 102

„თექასურ"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 შეგიქციათ ჯიბრმა (მკრეხელობამ) მონაგარისმა მანამ,

2 სანამ სამარეები ინახულეთ.

3 არა (წარმავალ, ამქვეყნიურ სიამოვნებებზე დამორჩილება არ არის ჭეშმარიტება, მოერიდეთ მას), შემდგომში შეიტყობთ!

4 დიახ, დიახ, მომავალში შეიტყობთ!

5 თავი დაანებეთ! როგორც თქვენ გგონიათ, ისე არ არის. დაბეჯითებით რომ გცოდნოდათ (ასე არ მოიქცეოდით)!

6 უეჭველად, იხილავთ ჯოჯოხეთს!

7 უეჭველად, იხილავთ ჯოჯოხეთს, თვალნათლივ!

8 მერე იმ დღეს, აუცილებლად მოგეკითხებათ, რაც გებოძათ!

სურა 103

„'ასრ"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 ვფიცავ, 'ასრს !

2 უეჭველად, ადამიანი წაგებულია!

3 გარდა მათი, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, და ერთმანეთს ჭეშმარიტებასა და მოთმინებას ამცნობენ!

სურა 104

„ჰუმეზე"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 ვაი, ყველა ზურგს უკან მკილავს და სხვისი წუნის მკვლევს!

2 რომელმაც ქონება მოიხვეჭა და აგროვებს,

3 და თვლის, რომ სიმდიდრე სამარადჟამოდ აცოცხლებს!

4 არამც და არამც! (თავი დაანებოს ამ ილუზიას, ქონება მას ვერ გადაარჩენს) უეჭველად, ჰუტამაში (ჯოჯოხეთში) იქნება ჩაგდებული!

5 (ო, შუამავალო) შენ იცი თუ არა, რა არის „ჰუტამა"?

6 (ჰუტამა) ალლაჰის მიერ აალებული ცეცხლია,

7 რომელიც გულს მოედებათ.

8 ის (ჰუტამა) გადაეხურება და დაიკეტება მათ ზემოთ,

9 უზომო სვეტებს შორის!

სურა 105

„ფიილ"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 განა არ დაინახე, როგორ მოექცა უფალი შენი სპილოს პატრონებს?

2 განა არ ჰქმნა მათი განზრახვა ამაოდ?

3 და მიუსია მათზე ჩიტების ურდოები,

4 რომელთაც დაუშინეს გამომწვარი თიხის ქვები

5 და დაამსგავსა (ჰქმნა) ისინი (ბოგანოსგან (ყანის ჭიისაგან)) შეჭმული ყანის დაფლეთილ ფოთოლს!

სურა 106

„ყურაიშ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 ყურეიშთა გვარის შეთანხმება და კავშირი,

2 (ეს არის) ზამთარ-ზაფხულ მოგზაურობისას უსაფრთხოების უზრუნველყოფა.

3 დაე, ეთაყვანონ ამ სახლის (ქააბას) ღმერთს,

4 რომელმაც დააპურა, როცა შიოდათ და დაიცვა, როცა ეშინოდათ!

სურა 107

„მაა'უუნ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 დაინახე იგი, ვინც განკითხვის დღეს სიცრუედ რაცხავს?

2 აი ის, ვინც ობოლს ხელს ჰკრავს,

3 და არ მოუწოდებს, დააპუროს ღარიბნი.

4 ვაი, იმ მლოცველებს,

5 ისინი, რომელნიც უგულისყუროდ ასრულებენ ლოცვას!

6 ისინი, რომელნიც (ღვთისმსახურებას) სხვის დასანახად აღავლენენ!

7 და დახმარების ხელის გაწვდენაზე (ზექათსა და მსგავს მოწყალებებზე) უარს ამბობენ!...

სურა 108

„ქევსერ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 უეჭველად, ჩვენ გიბოძეთ შენ წყალობა-„ქევსერი“ (მდინარე სამოთხეში).

2 ილოცე შენი ღმერთისთვის და მას დაუკალი შესაწირი!

3 უთუოდ, შენი მოძულეა „გარდაშენებული“!

სურა 109

„ქააფირუუნ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 (საყვარელო შუამავალო) უთხარი: ჰეი, ურწმუნოებო!

2 არ ვცემ თაყვანს იმას, რასაც თქვენ ეთაყვანებით!

3 და თქვენ არა ხართ ჩემი სათაყვანოს მოთაყვანე.

4 და არცა მე ვარ მოთაყვანე იმის, რასაც თქვენ ეთაყვანებით,

5 და არც თქვენ ეთაყვანებით იმას, ვისაც მე ვეთაყვანები!

6 თქვენი რჯული თქვენ, და ჩემი რჯული მე!

სურა 110

„ნასრ"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით 1როცა ალლაჰის შეწევნა და გამარჯვება იქნა მოვლენილი,

2 და როცა დაინახავ, როგორ უწყვეტ ნაკადად შედის ხალხი ალლაჰის სარწმუნოებაში,

3 შეაქე და განადიდე ღმერთი შენი და შენდობა შესთხოვე! უეჭველად, ის ყოვლისმიმტევებელია!

სურა 111

„თებბეთ"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 დაე, გაუხმეს ებუ ლეჰებს ხელები; და გაუხმა კიდეც!

2 მას ვერც სიმდიდრემ და ვერც მონაპოვარმა უშველა...

3 დაე, შენთებულ იქმნეს ალმოდებულ ცეცხლში!

4 და ცოლი მისი შეშის მზიდავიც...

5 კისერზე საბელჩამოკიდებული !

სურა 112

„იჰლაას"

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 თქვი: ის, ალლაჰი ერთადერთია!

2 ალლაჰი „სამედია(თვითკმარი“) 1

3 არ შობილა და არც უშვია (მშობელი არ ყოფილა)

4 და არც არავინ ყოფილა ბადალი მისი (და ვერც იქნება)!

(ანუ ის არაფერზეა დამოკიდებული, პირიქით, ყველაფერი მასზეა დამოკიდებული)!

სურა 113

„ფელეყ“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 თქვი: მივეკედლები აისის უფალს

2 ცოცხალი არსებების მიერ შექმნილი (ყოველგვარი) სიავისგან!

3 წყვდიადის სიავიდან, როცა იგი ფარავს!

4 კვანძებზე შემლოცველი ქალების სიავისგან

5 და მოშურნის სიავისგან, როცა შურს!

სურა 114

„ნაას“

მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით

1 თქვი: მივეკედლები ადამიანთა ღმერთს,

2 ადამიანთა უფალს,

3 ადამიანთა ღვთაებას

4 მაცდურის (ეშმაკის) დაფარული სიავისგან,

5 რომელიც ადამიანთა გულებს უბიძგებს ცუდისაკენ!

6 (ის ეშმაკი) გინდ ჯინთაგან და თუგინდ ადამიანთაგან (იყოს)!